**მთარგმნელი**

შპს „თარჯიმანმა“

**სარედაქციო კოლეგია:**
ზურაბ მიქელაძე
ადამ შანთაძე
დანიელ ბოლქვაძე
უშანგი ბოლქვაძე
ნუნუ იაკობაძე
**თეოლოგიური რედაქტორი:**
თემურ გორგაძე
ლევან გურგენიძე

**კომპიუტერული უზრუნველყოფა:**
როინ კოჩალიძე
უშანგი ბოლქვაძე

**თარგმნილია:**
Osman Nurı TOPBAŞ
Hazret-i
Muhammed Mustafa - 1

**ISBN**
**978-9941-0-2220-3 / 978-9941-0-2221-0**

*წიგნის მეორე გამოცემა დაბეჭდილია საქართველოს ახალგაზრდებზე დახმარების ასოციაციის მიერ, სრულიად საქართველოს მუსლიმთა სამმართველოს რეკომენდაციით*

გამომცემლობა ერქამი: 2017 - წელი

# წმინდა

# მუჰამმედ

# შუამავალი

صلى الله عليه وسلم

მეორე გამოცემა

**-1-**




ბათუმი - 2017

ალლაჰი ბრძანებს:

لَقَدْ كَانَ لَكُمْ فِي رَسُولِ اللَّهِ أُسْوَةٌ حَسَنَةٌ لِّمَن كَانَ يَرْجُو اللَّهَ وَالْيَوْمَ الْآخِرَ وَذَكَرَ اللَّهَ كَثِيراً

**„ვფიცავ, ალლაჰის შუამავალი კარგი მაგალითი იყო თქვენთვის, ვინც ისწრაფვოდა ალლაჰისკენ და უკანასკნელი დღისკენ და ხშირად ახსენებდა ალლაჰს!“** (სურა აჰზაბი, აიათი 21)

إِنَّ اللَّهَ وَمَلَائِكَتَهُ يُصَلُّونَ عَلَى النَّبِيِّ يَا أَيُّهَا الَّذِينَ آمَنُوا صَلُّوا عَلَيْهِ وَسَلِّمُوا تَسْلِيماً

**„უეჭველად, ალლაჰი და მისი ანგელოზები ლოცავენ შუამავალს. ჰეი თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! ილოცეთ მასზე და მიესალმეთ მხურვალედ!“** (სურა აჰზაბი, აიათი 56)

وَمَا آتَاكُمُ الرَّسُولُ فَخُذُوهُ وَمَا نَهَاكُمْ عَنْهُ فَانتَهُوا وَاتَّقُوا اللَّهَ إِنَّ اللَّهَ شَدِيدُ الْعِقَابِ

**„...და რაც მოგცათ თქვენ შუამავალმა, აიღეთ იგი; ხოლო რაც აგიკრძალათ, თავი შეიკავეთ მისგან. გეშინოდეთ ალლაჰის. უეჭველად, ალლაჰი მკაცრსაზღაურიანია.“** (სურა ჰაშრი, აიათი 7)

يَا أَيُّهَا الَّذِينَ آمَنُوا أَطِيعُوا اللَّهَ وَأَطِيعُوا الرَّسُولَ وَلَا تُبْطِلُوا أَعْمَالَكُمْ

**„ჰეი თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! დაემორჩილეთ ალლაჰს და დაემორჩილეთ შუამავალს და არ ჰქმნათ ამაოდ საქმენი თქვენი.** (სურა მუჰამმედი, აიათი 33)

وَمَن يُطِعِ اللَّهَ وَالرَّسُولَ فَأُوْلَئِكَ مَعَ الَّذِينَ أَنْعَمَ اللَّهُ عَلَيْهِم مِّنَ النَّبِيِّينَ وَالصِّدِّيقِينَ وَالشُّهَدَاءِ وَالصَّالِحِينَ وَحَسُنَ أُولَئِكَ رَفِيقاً

**„და ვინც ჰმორჩილებს ალლაჰსა და მის შუამავალს, მაშინ ისინი იმათთან ერთად იქნებიან, რომელთაც სიკეთე უბოძა ალლაჰმა: შუამავალთა, მართალთა, შეჰიდებთა და ღვთისმოსავთა გვერდით. და რა მშვენიერი მოყვასნი არიან ეგენი!“** (სურა ნისა, აიათი 69)

أَلَمْ يَعْلَمُواْ أَنَّهُ مَن يُحَادِدِ اللَّهَ وَرَسُولَهُ فَأَنَّ لَهُ نَارَ جَهَنَّمَ خَالِداً فِيهَا ذَلِكَ الْخِزْيُ الْعَظِيمُ

**„განა არ იციან, რომ ის, ვინც წინ აღუდგება ალლაჰსა და მის შუამავალს, სწორედ მისთვისაა ჯოჯოხეთის ცეცხლი, სადაც დამკვიდრდება სამუდამოდ? აი, ესაა უდიდესი დამცირება!“** (სურა თევბე, აიათი 63)

წმინდა მუჰამმედ შუამავალი ﷺ[1] ბრძანებს:

***„მე ნამდვილად სპეტაკი ზნეობის სრულყოფისათვის წარმოვიგზავნე.“*** *(მუვატტა, ჰუსნ ალ-ჰულუქი, 8).*

***„დედამიწასა და ზეცაში არსებულმა ყველა არსებამ იცის, რომ მე ალლაჰის შუამავალი ვარ, გარდა იმათი, ვინც ურჩი-ურწმუნოა ადამიანთაგან და ჯინთაგან.“*** *(აჰმედ ბინ ჰანბელი, მუსნედი, III, 310).*

***„მე თქვენ ორ რამეს გიტოვებ — ალლაჰის წიგნს (ყურანს) და ჩემს სუნნეთს. ვიდრე მათზე მყარად იქნებით ჩაჭიდებული, ჭეშმარიტ გზას არასოდეს გადასცდებით.“*** *(მუვატტა, ყადერი, 3).*

---

1 *(სალლალლაჰუ ალეიჰი ვესელლემ)- ალლაჰის ლოცვა და სალამი მას.*

# ᲬᲘᲜᲐᲡᲘᲢᲧᲕᲐᲝᲑᲐ

ცხადია, ამ სტრიქონებით წმინდა მუჰამმედ შუამავლის ﷺ უიშვიათესი და სამაგალითო ცხოვრების გადმოცემა შეუძლებელია, თუმცა შეიძლება ამ სტრიქონებმა მნიშვნელოვანი როლი შეასრულოს შუამავლის გაცნობისა და ახსნის საკითხში. სწორედ ამ მიზნით დაწერილი ჩემი ეს სტრიქონები თუკი საბაბი გახდება, ჩვენს მიერ მასზე მიბაძვისა და  მისი ზნეობით ჩვენი გულისა ან გონების გასხივოსნებისა, ეს ჩემთვის უდიდესი ბედნიერება იქნება. თორემ, რა თქმა უნდა, მე არასოდეს მქონია იმის პრეტენზია, რომ სრულყოფილად შევძელი მისი პიროვნების წარმოჩენა.

ჩვენი სიტყვები უძლურია, სრულყოფილად გადმოსცეს და წარმოაჩინოს იმ შუამავალის  ღვაწლი, რომლის ღირსებასა და სიდიადეს თვით ალლაჰი ყურანში ასე გვიხატავს:

إِنَّ اللَّهَ وَمَلائِكَتَهُ يُصَلُّونَ عَلَى النَّبِيِّ يَا أَيُّهَا الَّذِينَ

آمَنُوا صَلُّوا عَلَيْهِ وَسَلِّمُوا تَسْلِيماً

**„უეჭველად, ალლაჰი და მისი ანგელოზები ლოცავენ შუამავალს. ჰეი თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! ილოცეთ  მასზე და მიესალმეთ მხურვალედ!“** (სურა აჰზაბი, აიათი 56)

სხვა აიათში კი ბრძანებს: **„ვფიცავ,** (მუჰამმედ) შენს სიცოცხლეს!...“[1]

1. სურა ჰიჯრი, აიათი 72.





მუჰამმედ შუამავალი ﷺ ღმერთისათვის იმდენად ძვირფასია, რომ მისადმი მორჩილებას ალლაჰი საკუთარი თავისადმი მორჩილებად თვლის, ხოლო წმინდა მუჰამმედისადმი უპატივცემულობის გამოვლენის შემთხვევაში, მანამდე შესრულებულ ყოველგვარ ნაღვაწს ფუჭად აქცევს. ღმერთი, ასევე უდიდეს შეცდომად თვლის შუამავლისადმი შეუფერებელ ყოველ სიტყვას და გვახსენებს, რომ ყოველთვის უნდა ვლოცავდეთ და გვახსოვდეს ის, უფრო მეტიც, ნამაზის ლოცვისას ყოველ „ეთ-თეჰიათის“ საკითხავად დაჯდომისას მიგვითითებს, ამ სიტყვებით მივესალმოთ მას:

السَّلامُ عَلَيْكَ أَيُّهَا النَّبِيُّ وَ رَحْمَةُ اللهِ وَ بَرَكَاتُهُ

**„ესსალამუ ალაიქე ეიიუჰენნებიიუ ვე რაჰმეთულლააჰი ვე ბერექაათუჰუ.“**

„ალლაჰის შუამავალო ﷺ! მოგესალმებით შენ. დაე, მოგესალმოს და დაგლოცოს უზენაესმა ალლაჰმა. დაე, იყოს მშვიდობა და ალლჰის წყალობა ჩვენდამი, მისი ალალმართალი მსახურებისადმი“.

ნამაზის ლოცვისას შუამავლისადმი მისალმება ნამაზის ერთ-ერთი აუცილებელი პირობაა მაშინ, როცა ამ დროს სხვა სულიერ არსებაზე მისალმება ნამაზის მომშლელ ფაქტორად ითვლება.

ისლამის ერთ-ერთი სწავლული - იმამი გაზალი ამბობს:

„ლოცვის დროს ეთთეჰიათის საკითხავად დაჯდომისას, გულში მუდამ გქონდეს ფიქრი მუჰამმედ შუამავლის ზნეობის და მისი ღირსეული პიროვნების შესახებ! თქვი:

**„ასსალამუ ალაიქე ეიიუჰენნებიიუ ვე რაჰმეთულლააჰი ვე ბერაქაათუჰუ!“** დარწმუნებული იყავი, რომ შენი სალამი შუამავალთან მიაღწევს და ის შენ უფრო კარგი სიტყვებით გიპასუხებს“.[2]

ჰალიდი ბაღდადი თავისი ნაწარმოების — „მექთუბათ“-ის მეოთხე წერილში, ალლამე შიჰაბ ბინ ჰაჯერ ალ-მექქის ასეთ სიტყვებს გადმოგვცემს:

„ნამაზში წარმოთქმული „ასსალამუ ალაიქე“ წინადადებით მუჰამმედ შუამავალს მივმართავთ. ამით ღმერთი შუამავალს აგებინებს, თუ მისი რომელი მიმდევარი ლოცულობს ნამაზს, რათა ლოცვისას მლოცველთან ერთად იყოს, ხოლო განკითხვის დღეს დაემოწმოს მათ და დახმარება აღმოუჩინოს.

მუჰამმედ შუამავლის ﷺ სრულყოფილად გაგება და ახსნა რთულია. მისი ჭეშმარიტების ახსნა-განმარტებასთან დაკავშირებული ჩემი სიტყვების შესაძლებლობა გაჩუმებით ამოიწურება. ამისათვის ძვირფას მკითხველს ვთხოვ, ჩემი ნაშრომი იმ თვალსაზრისით შეაფასოს, რომ მე ვაღიარებ ჩემს უმწეობას ამ მხრივ.

რა თქმა უნდა, არა მარტო მისი სათანადოდ გაგებაა შეუძლებელი ადამიანისთვის, არამედ თვით ენის შესაძლებლობებიც ძალზე უძლურია, მის სრულყოფილად გადმოსაცემად. ის ისეთი უსასრულო ცოდნის სამყაროა, რომელიც რაც უფრო ძლიერ გვეყვარება, მით უფრო ღრმად ჩავწვდებით. ღმერთს ვთხოვ, წყალობა გვიბოძოს და დახმარება გაგვიწიოს წმინდა მუჰამმედ შუმავლის ღვთისმოსაობისა და ქცევების კარგად შეცნობასა და წინამდებარე ნაშრომის გადმოცემაში.

2. იჰიაუ ულუმ ად-დინ I, 224.





ისლამის პირველ საუკუნეებში ჭეშმარიტი მორწმუნენი ღმერთს ასე ევედრებოდნენ:

„ღმერთო ჩემო! შენ თუ მხოლოდ შენს მორჩილებს შეინდობ, ცოდვილები ვიღას შეეფარონ? ღმერთო ჩემო! თუ მხოლოდ ღვთისმოშიშ და ღვთისმოსავ ადამიანებს შეიწყალებ, ცოდვილებმა დახმარებისათვის ვიღას უნდა მიმართონ?“[3]

მეც, ენის მწირი შესაძლებლობებით, ვბედავ რა მუჰამმედ შუამავლის ცხოვრების გადმოცემას, ჩემი ადამიანური უმწეობის გამო დაშვებული შეცდომებისათვის ღმერთს წინასწარვე ვთხოვ პატიებას.

ოსმან ნური თოფბაში

იანვარი 2005

3. ბეიჰაქი, სუაბულ-იმან, II, 26; გაზალი, I, 338.

## შესავალი

### მუჰამმედ შუამავლის როლი ისლამის გაგებასა და გავრცელებაში

გაჩენის დღიდან მოყოლებული, ადამიანის აღზრდა-განათლებასა და ჩამოყალიბებაზე უამრავი ფაქტორი ახდენს ზეგავლენას. ადამიანს, პირველ რიგში, ისეთი პიროვნების სიახლოვე ესაჭიროება, რომელიც სამაგალითო და მისაბაძი იქნება მისთვის ნებისმიერ საკითხში. ეს პიროვნება რწმენისა თუ ქცევის ჩარჩოს, ადამიანთათვის ნაჩვენები მაგალითებითა და ამ მაგალითებიდან მიღებული შთაბეჭდილებების საფუძველზე აყალიბებს. მართალია, არსებობს მცირედი გამონაკლისებიც, მაგრამ მთლიანობაში ეს ასეა.

მაგალითად, ბავშვი პირველად იმ ენას ისწავლის, რომელზეც მისი მშობლები მეტყველებენ. შემდეგ კი, მიღებული მაგალითებისა და ნიმუშების საფუძველზე, მეორე, მესამე და სხვა ენებსაც დაეუფლება.

ადამიანში ბუნებრივად არსებული ნიჭი ლტოლვისა, პიროვნების ჩამოყალიბების ერთ-ერთი უმნიშვნელოვანესი ფაქტორია. განათლებაც საზოგადოების დადებით ან უარყოფით მაგალითებზე მიბაძვის შედეგია. იგი კარ-





გი ან ცუდი  პიროვნების სახელით დაიმკვიდრებს ადგილს საზოგადოებაში.

ადამიანისთვის უმეტესად დიდ პრობლემას არ წარმოადგენს ისეთი ბუნებრივი აღზრდის მიღება, როგორიცაა,  მაგალითად, დედაენა. მაგრამ  მისი სულიერად, ზნეობრივად და სარწმუნოებრივად ჩამოყალიბების პროცესი სერიოზულ წინააღმდეგობებთანაა დაკავშირებული, რადგან ღმერთის მიერ, გამოცდის მიზნით, ადამიანისადმი მოვლენილი ისეთი ორი ფაქტორი, როგორიცაა სატანა და წუთისოფლის ვნებანი, ადამიანს მუდამ თან სდევს და სულიერი სიწმინდის, ზნეობისა და ჭეშმარიტებასთან მისასვლელი გზის მცდარ ვარიანტს სთავაზობს. ამიტომ, ადამიანს სულიერად ჩამოყალიბების პროცესში, დახმარება უნდა გაუწიონ შუამავლებმა და ღმერთთან დაახლოებულმა სხვა ხალხმა, როგორც სრულყოფილმა და აღმატებულმა პიროვნებებმა. წინააღმდეგ შემთხვევაში ადამიანი ვერ გამოიჩენს სათანადო სიმტკიცეს, რათა თავი დაიცვას დაუდევრობის, შეცდომებისა და ღმერთის უკმაყოფილებისაგან.

ადამიანს ყოველთვის სჭირდება სპეტაკი და ნაზი ბუნების მეგზური და მრჩეველი. სწორედ აღნიშნული მიზეზები განაპირობებს, რომ ადამიანი მოიხიბლება იმ პიროვნებით, რომელსაც იგი თავისთვის სამაგალითოდ მიიჩნევს, — დადებითი პიროვნება იქნება ის თუ უარყოფითი, – და ეცდება მიბაძოს მას. დღეს, ადამიანები სულიერად დაცემული და საკუთარი ვნებებისადმი დამონებული პიროვნებებით იხიბლებიან, სამაგალითო ადამიანებად მიიჩნევენ და არაფერს იშურებენ, რომ მათ მიბაძონ, ეს კაცობრიობის უდიდესი სენია. ეს საშინელი

შეცდომა სხვა არაფერია, თუ არა, ისედაც დაცარიელებული გულის არასწორად შერჩეულ პიროვნებებზე მიბაძვის გზით შევსების მცდელობა.

მევლანა, ადამიანის ამ უცნაურ და უჩვეულო ბუნებას ასეთი მაგალითით გადმოგვცემს:

„რა გასაკვირია, თუ ბატკანი მგელს გაურბის, მგელი ხომ ბატკნის მტერი და მოძალადეა. გასაკვირი ის იქნება, მგელი რომ შეუყვარდეს ბატკანს!“

სწორედ ამ წარმავალ და გამოსაცდელ წუთისოფელში მგელი რომ არ შეგვიყვარდეს და ამით სამუდამო განსაცდელში არ ჩავიგდოთ თავი, მთელი არსებითა და სიყვარულით უნდა მივენდოთ და დავემორჩილოთ მუჰამმედ შუამავალს, როგორც ალლაჰის მიერ ჩვენთვის, მის მსახურთათვის, წარმოგზავნილ ყველაზე ძვირფას და სამაგალითო პიროვნებას. ის უნდა მიგვაჩნდეს ჩვენი გულების ერთადერთ მპყრობელად, ჩვენი ცხოვრების სამაგალითო პიროვნებად და მეგზურად, რამეთუ ჩვენ გვებრძანა მისი სიყვარული:

النَّبِيُّ أَوْلَى بِالْمُؤْمِنِينَ مِنْ أَنفُسِهِمْ

**„შუამავალი მორწმუნეებისთვის უფრო ახლობელია, ვიდრე თავიანთი სულნი...“**[1]

— ბრძანებს ალლაჰი ყურანში. იგი ჩვენთვის ჩვენ სიცოცხლეზე უფრო ახლობელი და ძვირფასია.

1. სურა აჰზაბი აიათი 6.





მუჰამმედ შუამავლის ﷺ სიყვარული ჭეშმარიტი რწმენის ერთ-ერთ აუცილებელ პირობადაა მოხსენებული ამ წმინდა ჰადისშიც:

„ვფიცავ ალლაჰს, თუკი რომელიმე თქვენგანს საკუთარ დედაზე, მამაზე და სხვებზე უფრო მეტად მე არ ვეყვარები, ის ჭეშმარიტი მორწმუნე ვერ იქნება.“[2]

სხვა ჰადისის თანახმად, რწმენის სიტკბოს სამი თვისებით დაჯილდოებული ადამიანები იგემებენ. ამ სამი თვისებიდან უმთავრესი კი ალლაჰისა და მისი შუამავლის მიმართ უდიდესი სიყვარულია.[3]

აბდულლაჰ ბინ ჰიშამის შემდეგი გადმოცემა აშკარად მიგვანიშნებს, თუ როგორ უნდა გვიყვარდეს მუჰამმედ შუამავალი:

„ერთხელ წმინდა შუამავალთან ერთად ვიყავით. ის წმინდა ომართან ხელიხელჩაჭიდებული იჯდა და ესაუბრებოდა.

—შუამავალო, მე შენ ყველაზე მეტად მიყვარხარ საკუთარი თავის შემდეგ! – უთხრა ომარმა შუამავალს მისდამი არსებული გრძნობის გამოსახატავად.

შუამავალმა მიუგო:

—არა, მე შენ საკუთარ თავზე უფრო ძლიერ უნდა გიყვარდე!

ომარმა უმალ გამოასწორა შეცდომა:

—შუამავალო, მე შენ საკუთარ თავზე *უფრო ძლიერ მიყვარხარ! 0*

2. ბუჰარი, იმანი, 8.
3. ბუჰარი, იმან,ი 9. 14; ჷმუსლიმი, იმანი, 67.

*— ეგ კარგია, — უპასუხა შუამავალმა“.*[4]

სიყვარულის უპირველესი პირობაცა და შედეგიც ისაა, რომ წმინდა შუამავალი არ უნდა დავივიწყოთ და მთელი არსებით — სიტყვით, ქმედებით, მდგომარეობით, აზროვნებით მას უნდა მივბაძოთ. ჩვენი გულები მუჰამმედ შუამავლისადმი სიყვარულით რომ გაივსოს, პირველ რიგში, მისი ქმედება (სუნნეთი) დეტალურად უნდა შევისწავლოთ, რათა შუამავლის ცხოვრების შესწავლისა და სიყვარულის გარეშე ისლამის შესაბამისად ცხოვრება შეუძლებელია. შეუძლებელია მისი სიყვარულისა და სიახლოვის განცდა მისი გაცნობის გარეშე, ჭეშმარიტი რწმენის დაუფლება მისი სრულფასოვნად შეყვარებისა და მასთან დაახლოების გარეშე. ალლაჰის კმაყოფილებაც ჩვენი შუამავლის მორჩილებაზეა დამოკიდებული.

მუჰამმედ შუამავლის ﷺ, როგორც შუამავალთა წინამძღოლის ცხოვრება, უკიდეგანო ოკეანეა. მას უფრო მეტი განსაკუთრებული თვისება ახასიათებს, ვიდრე (გადმოცემის მიხედვით) მანამდე მოვლენილ 124 ათასამდე შუამავალს, ამით იგი წმინდა ზნეობის და იდეალური პიროვნების შეუდარებელ მაგალითს წარმოადგენს. იგი მოვლენილ იქნა უკანასკნელი ეპოქის შუამავლად და იყო მისაბაძი მაგალითი იმ მხრივ, რომ მის პიროვნებაში თავმოყრილი იყო არამარტო მის ეპოქამდე მოღწეული მონაპოვრები, არამედ ყველა ის პირობა, რომლის აუცილებლობაც შეიძლება ეგრძნო კაცობრიობას მომავალშიც, ქვეყნიერების დასასრულამდე. ის უკანასკნელი შუამავალია.

4. ბუჰარი, იმანი, 3.





ისტორიულ წარსულში ერთადერთი შუამავალი და ადამიანი, რომლის ცხოვრების ყველაზე უმნიშვნელო დეტალების გარკვევაც ხერხდება, მუჰამმედ შუამავალია ﷺ. შუამავალთა იმ საუკეთესო ქმედებათაგან, რისი საშუალებითაც ისინი ადამიანებს სიმართლესა და ღმერთისაკენ ეპატიჟებოდნენ, დღემდე მხოლოდ მათ მცირე რაოდენობას თუ მოუღწევია, როცა მუჰამმედ შუამავლის ﷺ ყოველი სიტყვა, ყოველი ქმედება და სიტყვებით გამოხატული ყოველი სულიერი მდგომარეობა, ყველაზე უმნიშვნელოდან დაწყებული ყველაზე საუკეთესოთი დამთავრებული, გადმოცემისთანავე უკლებლივ ჩაწერილა და ისტორიის ჩარჩოში სამაგალითო ზნეობის სახით განათებულა. ყოველივე ეს მრავალი საუკუნის სიღრმიდან ქვეყნიერების დასასრულამდე დაბადებულ ყველა ადამიანს წყალობად გადაეცემა.

საფუძველი, რომელსაც ისლამის ზნეობა და ეთიკური ნორმები თეორიიდან პრაქტიკაში გადაჰყავს და მას სხვა ეთიკურ ნორმებსა და ზნეობრივ სისტემებთან შედარებით მაღალ საფეხურზე აყენებს, იმაში მდგომარეობს, რომ შუამავლის ﷺ ცხოვრების ნორმები და მისი სამაგალითო ქცევანი, „შუამავლის ქმედებების“ სახელით, დიდი სიზუსტით დაფიქსირდა, საუკუნეების მანძილზე შეინარჩუნა საწყისი სახე და დღემდე მოაღწია.

ჩვენ, ადამიანებს, მრავალგვარი ცხოვრებისეული გატაცებისა და ბოროტების დომინირების პირობებში, საკუთარი თავის შფოთისა და მღელვარებისაგან დასაცავად ისეთი ზნეობრივი თვისებები, უნდა გვახასიათებდეს როგორიცაა ღმერთისადმი მადლიერების გამოხატვა, ღმერთის იმედად ყოფნა, ბედისწერისადმი

მორჩილება, „ჭირსა შიგან გამაგრება“, გამბედაობა, შეუპოვრობა, თავდადება, მცირედით დაკმაყოფილება, სულიერი სიმდიდრე, ტოლერანტობა, შემწყნარებლობა, ხელგაშლილობა, თავაზიანობა და სხვ. გარდა ამისა აუცილებელია შევინარჩუნოთ წონასწორობა მოვლენათა ქარიშხლის წინაშე. ღმერთის მიერ კაცობრიობისადმი ძღვნად მოვლენილი, ზემოთ ჩამოთვლილ თვისებათა მატარებელი, უდიდესი პიროვნება მუჰამმედ შუამავალია, თავისი დახვეწილი, სპეტაკი, პატიოსანი და სამაგალითო ცხოვრებით.

ღმერთმა მუჰამმედ შუამავალს ﷺ ადამიანთა უმწეობის ყველაზე უკიდურესი ფორმიდან — ობლობიდან დაწყებული, ცხოვრების ყველა საფეხური გამოატარა და მისი შუამავლობითა და ქვეყნის მმართველობით დასაჩუქრების გზით, ადამიანისათვის მაქსიმალური ძალისა და უფლებამოსილების უმაღლეს მწვერვალამდე აამაღლა, — მუჰამმედ შუამავლის ﷺ მოღვაწეობის პერიოდები საზოგადოების ყველა სფეროში იდეალური ქცევების განსახიერებაა. მისი ცხოვრება ყოველი ფენისა და წოდების ადამიანისათვის, მთელი კაცობრიობისათვის საუკეთესო და შეუდარებელი მაგალითია, რომელსაც თითოეულმა ადამიანმა საკუთარი ინდივიდუალური შესაძლებლობებისა და უნარის შესაბამისად უნდა მიბაძოს.

შუამავლის ქცევები და მდგომარეობა ორ ჯგუფად იყოფა:

**1. ქცევები, რომლებიც მხოლოდ მას ეკუთვნის;**

ამ კატეგორიას განეკუთვნება მისი რამდენიმე ქცევა:





იგი ყოველთვის ლოცვაში ატარებდა ღამეებს და იმდენს ლოცულობდა, რომ ფეხები უსივდებოდა; იფთრის (პირისხსნა) გარეშე მარხულობდა; მთლიანად გასცემდა მოწყალებად უჰუდის მთისოდენა ოქროც რომ ჰქონოდა და თავისთვის მხოლოდ იმდენს დაიტოვებდა, რამდენიც ვალების დასაფარავად ესაჭიროებოდა; არ დაუტოვებია არავითარი სამემკვიდრო ქონება; სამუდამოდ აკრძალა ზექათისა და სამოწყალოს მიცემა მისთვის და მისი ოჯახისთვის.

ამიტომ ხანდახან იტყოდა: „მეც მხოლოდ თქვენნაირი მომაკვდავი ადამიანი ვარო“, [5] საჭიროების შემთხვევაში კი ასე ამბობდა: „მე რომელიმე თქვენგანივით როდი ვარ, მე ალლაჰი მაპურებს და მიკლავს წყურვილს.“[6]

მორწმუნეებს ამ შემთხვევაში მისი მიბაძვისთვის ძალღონე არ ეყოფათ, სულიერადაც და ფიზიკურადაც მის გაკეთებულზე მიბაძვა მათ ძალებს აღემატება. მართალია, შუამავალთა და მათ მიმდევართა ურთიერთმოვალეობაში ძირითადი პრინციპი შუამავალთა მიერ მიმდევართათვის მაგალითის ჩვენებაა, ამ უკანასკნელთა მიერ კი — შუამავალზე მიბაძვა, მაგრამ ასეთი თვისებები მხოლოდ ღმერთის შუამავლისთვისაა ნიშანდობლივი რადგან მიმდევართათვის მიბაძვის სფეროს და საზღვრებს სცილდება.

## 2. ქცევები, რომლებიც ყველას ეხება

ჩვენ გვეძლევა მხოლოდ მის ისეთ ქცევებზე და თვისებებზე მიბაძვის პასუხისმგებლობა და ვალდე-

5. ბუჰარი, სალათი, 31, აჰკამი 20.
6. ბუჰარი, სავმი 49, ითისამი 5; მუსლიმი, სიამი 57-61.

ბულება, რომლებიც მხოლოდ მისთვისაა ნიშანდობლივი. ჩვენ ვალდებულნი ვართ, საკუთარი უნარისა და მოხერხების შესაბამისად, მივბაძოთ მხოლოდ მის იმ ქცევებსა და თვისებებს, რომელიც მეორე კატეგორიაში შედის.

მუჰამმედ შუამავალი იდეალური მაგალითია საზოგადოების ყველა ფენისათვის იმ თვისებებითა და ქცევებით, რომლებიც აუცილებელია კაცობრიობისათვის და ადამიანის ნებისყოფას ეხება. მნიშვნელოვანია ის გარემოებაც, რომ ამ ქცევებსა და თვისებებს შორისაც ზოგიერთი სუნნეთია, ზოგიერთი კი ნებაყოფლობითი.

სხვა მხრივ მუჰამმედ შუამავლის ცხოვრებას წმინდა ყურანის სრულფასოვნად გაგებისა და გათვითცნობიერების საკითხშიც უდიდესი მნიშვნელობა აქვს ვინაიდან, ყურანში ალლაჰი ბრძანებს:

نَزَلَ بِهِ الرُّوحُ الأَمِينُ عَلَى قَلْبِكَ لِتَكُونَ مِنَ الْمُنذِرِينَ

بِلِسَانٍ عَرَبِيٍّ مُّبِينٍ

**„სანდო სულმა ჩამოიტანა იგი, გულზე დაგადო, რომ ქმნილიყავი ერთ-ერთი შემგონებელთაგანი! (გარდმოავლინა) წმინდა არაბულ ენაზე“[7]**

წმინდა ყურანი მუჰამმედ შუამავლის 23-წლიანი მოღვაწეობის გზით საუკეთესოდ იქნა განმარტებული და ახსნილი. ამიტომაც თუ მუსლიმი ფლობს საფუძვლიან ცოდნას შუამავლის ჰადისებისა და მისი ცხოვრების შე-

7. სურა შუარა, აიათები 193-195.





სახებ უდაოდ იგი ადვილად გაიაზრებს ყურანის აიათებს. .[8]

იმისათვის, რომ მუსლიმი სწორად ჩაწვდეს ისლამის კულტურის არსს, აუცილებელია მუჰამმედ შუამავლის 23 წლიანი მისიის მაგალითით იცხოვროს, ამის საფუძველზე ჩაუღრმავდეს ისლამის სულიერ მხარეს, მთელი არსებით ირწმუნოს იგი და გული გაინათოს. გულს ჭეშმარიტი რწმენის ნათელით ალლაჰის მიერ გარდმოვლენილი წყალობა, ე.ი. პოზიტიური ენერგია ავსებს. ეს ენერგია კი შუამავლის ცხოვრებაშია წარმოჩენილი, რამეთუ მუჰამმედ შუამავლის ცხოვრებაა ერთ-ერთი ხორცშესხმული სურათი, სადაც უმცირესი ნიუანსების ჩათვლით არის გაწერილი ისლამის პრინციპები და ბრძანებები.

პატიოსანი, გულახდილი და ჭეშმარიტი გზის მაძიებელი ახალგაზრდა; მქადაგებელი, რომელსაც ცხოვრების გზად ალლაჰის სიდიადის ქადაგება აურჩევია და ადამიანებს მის ჭეშმარიტ გზაზე ეპატიჟება; სახელმწიფოს მმართველი, რომელსაც სურს სამართლიანობისა და

8. თუ სიტყვით გადმოცემული ჭეშმარიტება პრაქტიკული ქმედებით არ განმტკიცდება, მისი შესრულებისას შეცდომა გარდაუვალია, რადგან თეორიულ პრინციპებს ყველა საკუთარი გამოცდილებისა და განათლების შესაბამისად აღიქვამს. თეორიული მონაცემების პრაქტიკული მაგალითით ჩვენება კი თვალნათლივ უსვამს ხაზს იმ ფორმას, რა ფორმითაც უნდა განხორციელდეს იგი პრაქტიკაში. სწორედ ამ მიზეზით აიხსნება ის ფაქტები, რომ ადამიანის სასიკეთოდ ნაქადაგებ ყოველ ბრწყინვალე აზრსა და თეორიას, რადგანაც თან არ ერთვოდა მისი პრაქტიკული განხორციელების ფორმა, მათი პრაქტიკაში დანერგვისას ბევრმა განსხვავებულმა ფორმამ იჩინა თავი. ისლამის თეორია ამ მხრივ იმდენად მდიდარია და შესანიშნავი, რომ ამ მხვრივ მისი სხვა თეორიებთან გატოლება შეუძლებელია, რაც იმან განაპირობა, რომ ისლამის ყოველი თეორიული პრინციპი მუჰამმედ შუამავლის მიერ უშუალოდ იქნა დანერგილი პრაქტიკაში და ჩვენამდე საჰაბეების (თანამიმდევრების) მეშვეობით მოაღწია.

მოწყალების საფუძველზე მართოს თავისი ქვეყანა; კეთილსინდისიერი ოჯახის უფროსი; მამა, რომელიც შვილებსა და მეუღლეს არ აკლებს სიყვარულსა და სითბოს; გამჭრიახი და გამორჩეული სარდალი — მოკლედ ყველა ასაკის, წოდების თუ ინტელექტის მქონე მუსლიმისათვის ყველაზე საუკეთესო და უტყუარი საზომები მუჰამმედ შუამავლის ცხოვრებაშია წარმოჩენილი. ამიტომაც, ისლამის სრულფასოვნად გაგებისთვის და პრაქტიკაში განსახორციელებლად, აუცილებელია მუჰამმედ შუამავლის ﷺ ცხოვრების საფუძვლიანი შესწავლა.

ეჭვგარეშეა, რომ მუჰამმედ შუამავლის ცხოვრების საფუძვლიანი შესწავლა, ახსნა და მისი პრაქტიკაში განხორციელება, ცხოვრების საუკეთესო და იდეალური ნიმუშის წარმოჩენაა. კაცობრიობისათვის ამ სიტყვების ჭეშმარიტებას გოეთე შემდეგნაირად აღიარებს:

„ვერავინ გადადგამს მუჰამმედ შუამავლის პრინციპებზე საუკეთესო ნაბიჯს. მართალია, ევროპამ დიდ ტექნოლოგიურ წარმატებას მიაღწია, მაგრამ, მიუხედავად ამისა, ევროპელების მიერ დანერგილი ყოველი წესი და კანონი არასრულია ისლამის კულტურასთან შედარებით. ჩვენ, ევროპელები, მართალია ცივილიზებულები ვართ, მაგრამ ჯერ კიდევ პირველ საფეხურზე ვიმყოფებით იმ კიბის, რომლის ბოლო საფეხურსაც მუჰამმედ შუამავალმა მიაღწია. ეჭვგარეშეა, რომ ამ სვლაში მას ვერავინ გაუსწრებს. ეს წიგნიც (ყურანი), მისი პრაქტიკულობის გამო, თავის გავლენას არასოდეს დაკარგავს და სხვა ერებსაც მოიხმობს.“

## ისლამის აკვნად არაბეთის არჩევის მოტივი

იმისათვის, რომ გავიგოთ ისლამის აკვნად, ე.ი. ისლამის ჩამოსვლის ადგილად, არაბეთის ნახევარკუნძული რატომ იქნა შერჩეული, აუცილებელია, პირველ რიგში, ვიცოდეთ არაბეთის იმდროინდელი პოლიტიკური მდგომარეობა და ბუნება, მისი გეოგრაფიულ-სტრატეგიული მდებარეობა და საზოგადოებრივი თავისებურებანი.

არაბეთს იმ დროისათვის ორი უძლიერესი სახელმწიფო — ბიზანტია და ირანი ესაზღვრებოდა. ბიზანტიას, სარწმუნეობრივი უთანხმოების ნიადაგზე წამოჭრილი წინააღმდეგობების გამო, შიდა არეულობები ჰქონდა. მმართველი წრეები ქრისტიანობას მათი სურვილებისა და მიზნების განხორციელების იარაღად იყენებდნენ. საიმპერატორო კრებებზე, რომლებიც ამავდრულად რელიგიურ კრებადაც ითვლებოდა, მათთვის ხელსაყრელ წიგნებს ღვთიურად აცხადებდნენ, ხოლო საზიანოს უარყოფდნენ. სარწმუნოების პრინციპებს თავიანთი შეხედულებებისა და სურვილებისამებრ ცვლიდნენ. ყველა ახალი მმართველი თავის წინამორბედს რწმენიდან რიყავდა კიდეც. ხალხს აუტანელ ტვირთად აწვა უმძიმესი გადასახადები, ხელისუფლების მაღალ ეშელონებში მტკიცედ იყო დამკვიდრებული ქრთამი და კორუფცია, რაც კიდევ უფრო აკნინებდა ზნეობრივ ფასეულობებს და ქვეყანას აუძლურებდა.

ასევე დიდ პოლიტიკურ და სულიერ კრიზისს განიცდიდა ირანიც. აქ გამეფებული იყო ადამიანის ბუნებისთვის სრულიად შეუსაბამო და მიუღებელი ცხოვრების წესები და კანონები, რაც მამაკაცს უფლებას აძლევდა საკუთარ

დედაზე ან ქალიშვილზე დაქორწინებულიყო. ცრუმორწმუნეობითა და გარყვნილების იდეებით გაჯერებული მაზდეიანობის თანახმად, ეს წესი ყველაფერზე უნდა გავრცელებულიყო, მსგავსად ჰაერის, წყლის და ცეცხლისა, რომლებიც ყველასათვის საერთო იყო. ყველა ქალი და ქონებაც საერთო საკუთრებად ცხადდებოდა.

ბერძნული ცივილიზაცია ვიწრო წრედ ქცეულ ფილოსოფიურ კამათებში იყო ჩაფლული და უცხო კულტურების ზეწოლასა და გავლენას განიცდიდა. ინდური ცივილიზაცია, ზნეობისა და საზოგადოებრივი ფორმაციის ჩამოყალიბების თვალსაზრისით, ჯერ კიდევ საწყის ეტაპზე იმყოფებოდა.

არაბები კი ყოველივე ამ ბოროტებისა და სისაძაგლისაგან შორს, უდაბნოთი გარშემორტყმულ, სამხედრო თავდასხმებისაგან, უცხო კულტურათა და ცივილიზაციათა „ოკუპაციისაგან“ დაცულ ადგილას მშვიდად და უსაფრთხოდ ცხოვრობდნენ. უცხო ტომთაგან მონობისა და ტყვეობის ტანჯვა არასოდეს განეცადათ. არაბების ბუნება იმ საშენ მასალას ჰგავდა, რომელსაც ჯერ კიდევ არ მიეღო არც ერთი საგნის ფორმა. ამიტომ სულიერი სისპეტაკე მათ ჯერ კიდევ არ ჰქონდათ ბოლომდე დაკარგული. ამასთან ერთად ახასიათებდათ ბევრი ისეთი ღირსება, როგორიცაა უმწიკვლოება, პირობის შესრულება, ხელგაშლილობა, ერთგულება, მოთმინება, ვაჟკაცობა და ბევრი სხვა მსგავსი კეთილი თვისება. მაგრამ ამ ფასეულობათა ბუნებრივი საფუძვლები მეტ-ნაკლებად მათშიც უკვე მოშლილი იყო და, რადგანაც ჭეშმარიტი გზის მაჩვენებელი არ ჰყავდათ, უმეცრების წყვდიადში ცხოვრობდნენ.





სწორედ ამ უმეცრებისა და მორჩილების გავლენით მათი ბუნებისათვის დამახასიათებელი ბევრი კეთილი თვისება ფორმას ჰკარგავდა და უფასურდებოდა. ღირსებისა და ნამუსის დასაცავად, საკუთარ ქალიშვილებს ცოცხლად მარხავდნენ; გულუხვობისა და ხელგაშლილობის დასაცავად პირველადი საჭიროების ქონებას ანადგურებდნენ; ვაჟკაცური ბუნებიდან გამომდინარე ერთმანეთის წინააღმდეგ ხანგრძლივ და სისხლისმღვრელ ომებს აწარმოებდნენ. ისლამის გარდმოვლენით კი ამ შავბნელმა ტრადიციებმა ფუნდამენტური ცვლილებები განიცადეს და საკადრისი და სრულყოფილი სახე მიიღეს. ე.ი. მუჰამმედ შუამავლის მათ შორის მოვლინებით მათი ძველი მსოფლმხედველობა ყოველგვარი უარყოფითი ჩვევებისაგან განიწმინდა და დაიხვეწა.

ისლამის აკვნად არაბეთის შერჩევის ერთ-ერთ სხვა მიზეზს ისიც წარმოადგენს, რომ ვინმეს ეჭვი არ შეჰპარვოდა მისი შუამავლობის ჭეშმარიტებაში. ამ მიზეზის არსი იმაში მდგომარეობდა, რომ არაბები წერა-კითხვის უცოდინარნი იყვნენ, ამიტომ მეზობელ ერთა უზნეო კულტურებსა და ფილოსოფიურ შეხედულებათა ზეწოლას არ განიცდიდნენ.

მუჰამმედ შუამავლს, კაცობრიობის წინაშე შუამავლად წარდგენის მომენტში, რაიმე განათლება რომ ჰქონოდა მიღებული და მეზობელ სახელმწიფოთა და ცივილიზაციათა ისტორია, კულტურა და ძველი ღვთიური წიგნების შინაარსი სცოდნოდა, რაღა თქმა უნდა, ადამიანები მის გაკეთებულსა და ნათქვამს ისე ადვილად ვერ მიიჩნევდნენ ღვთის მიერ გარდმოვლენილად, როგორც ეს მოხდა. ისლამი რომ არაბეთის ნაცვლად

გარდმოვლენილიყო საბერძნეთის, ბიზანტიისა ან ირანის მსგავს ქვეყნებში, რომელთაც უკვე გამოვლილი ჰქონდათ ცივილიზაციისა და კულტურული რენესანსის გარკვეული ეტაპები, ადამიანებს გაუჭირდებოდათ მისი ჭეშმარიტებისა და პრინციპების აღიარება. ამ შემთხვევაში, სავარაუდოდ, თავს იჩენდა აზრი და ეჭვი, რომ ისლამის სისტემა და მსოფლმხედველობა ღვთაებრივი კი არა, არამედ ამ კულტურათა და ცივილიზაციათა ნაყოფი იყო. სწორედ ასეთი ეჭვებისა და აზრების თავიდან ასაცილებლად იქნა წარმოგზავნილი მუჰამმედ შუამავალი ზნეობრივად დაცემულ საზოგადოებაში წერა-კითხვის უცოდინარ შუამავლად.

ისლამის გავრცელების თვალსაზრისით, არაბეთის ნახევარკუნძულს გააჩნდა გეოგრაფიული უპირატესობა იმ მხრივაც, რომ იგი მდებარეობდა ევრაზიისა და აფრიკის გასაყარზე.[9]

მექა, რომელიც ისლამის აკვნად იქნა შერჩეული, ყურანში მოხსენიებულია ველად, სადაც მიწათმოქმედება არ წარმოებდა.[10] იქ ძირითადად ვაჭრობა იყო განვითარებული. მიწათმოქმედებით დაკავებული ადამიანები იმ დროს თავის მეურნეობაზე მიჯაჭვული ხალხი იყო, ისინი არ მოგზაურობდნენ შორ ქვეყნებში. თავიანთი საქმიდან გამომდინარე ნაკლებად მოგზაურობდნენ ხელოსნებიც. მაგრამ ვაჭრები იძულებული იყვნენ ხანგრძლივად, წასულიყვნენ შორეულ ქვეყნებში და ურთიერთობა დაემყარებინათ კულტურით, განათლებითა და ქონებით სრულიად განსხვავებულ ადამიანებთან. რადგან ისლამის გავრცელებას ასეთივე მოძრავი და

9. იხ. მუჰამმედ ილიას აბდულგანი, თარიჰუ მექქა, გვ. 12-13.
10. იხ. იბრაჰიმი, 37.

ენერგიული ცხოვრების წესი ესაჭიროებოდა, ისლამიც სწორედ ამიტომ იშვა მექის მკვიდრთა შორის.

ალლაჰის გზისკენ მოწოდების ბედნიერება წილად არაბულ ენას ერგო. ალლაჰმა სწორედ ამ ენას უწყალობა პატივი ყოფილიყო მისი სარწმუნოების გავრცელებისა და მისი სიტყვების გადმოცემის საშუალება. მსოფლიო ენებს თუ შევადარებთ, დავრწმუნდებით, რომ ჰარმონიის, სიტყვის შედგენილობის და წარმოების, ზმნის უღლების, გამოთქმის ლაკონურობისა და სხვა თავისებურებებით, არაბულს სხვა ენებთან შედარებით მოწინავე ადგილი უკავია. არაბული ენა საშუალებას იძლევა სრულად გადმოსცეს ყველაზე უმნიშვნელო ნიუანსებიც კი მისი პირდაპირი და გადატანითი მნიშვნელობით. ლექსიკის მდიდარი მარაგით ამ ენას ყოველგვარი აზრის განსაკუთრებული სიზუსტით და სხარტად გადმოცემა შეუძლია. ის ფაქტი, რომ 15 საუკუნის განმავლობაში ამ ენის არც ერთი ქვაკუთხედი არ შეცვლილა, მეტყველებს იმაზე, რომ არაბულს იმ პერიოდისათვის უკვე დაუსრულებია განვითარების ეტაპები და უკვე დახვეწილ ენად ჩამოყალიბებულა. ამ ფორმით მხოლოდ არაბული ყოფილა იმ პერიოდისათვის მსოფლიო ენათა შორის ისეთი განვითარებული და ჩამოყალიბებული ენა, რომელსაც შეეძლო ღმერთის სიტყვის სრულყოფილად გადმოცემა.

არაბეთის ნახევარკუნძული არა მარტო ისლამის, არამედ მანამდეც ღვთიური სარწმუნოების სამშობლო ყოფილა. მუჰამმედ შუამავლის ﷺ წინაპარმა — იბრაჰიმ შუამავალმაც სწორედ აქ იცხოვრა და ქააბა ააგო. მექას მკვიდრებმაც იცოდნენ ეს და თავს იბრაჰიმ და ისმაილ

შუამავალთა სულიერ მემკვიდრეებად თვლიდნენ. უმნიშვნელოვანეს ფაქტორად სახელდება ისიც, რომ კაცობრიობის ისტორიის ერთ-ერთი რელიგიური ცენტრი — ქააბა, სწორედ აქ მდებარეობდა.

## უმმულ ყურა: მექა

მექა ყურანში **„უმმულ ყურა“**, **„ბექქე“** და **„ალ-ბელედ ალ-ემინ“** სახელებითაცაა მოხსენიებული. (მექქა) მექა და ბექქე ბაბილონურ ენაზე სახლს ნიშნავს. ამ ადგილს ეს სახელი ამალიკებმა შეარქვეს.

მექა სამხრეთით იემენს, ჩრდილოეთით ხმელთაშუა ზღვას, აღმოსავლეთით სპარსეთის ყურეს, დასავლეთით კი წითელი ზღვის ნავსადგურ — ჯიდდეს ესაზღვრება; აფრიკისაკენ მიმავალი გზების გადაკვეთის წერტილში, ეკონომიკურად ძალზე ხელსაყრელ ადგილას მდებარეობს. იმ ნაწილს, რომელშიც ქალაქი აშენდა, „ბატნი მექა“ ეწოდება, ხოლო იმ ნაწილს, სადაც „მესჯიდი ჰარემი მდებარეობს, — „ალ-ბათჰა“.

იბრაჰიმ შუამავალს სარასგან შვილი არ ჰყავდა. სარამ მისი მოახლე ჰაჯერი მონობისაგან გაათავისუფლა და საკუთარ ქმარზე დააქორწინა. ამ ქორწინებიდან გაჩნდა ისმაილი. წმინდა სარა ფიქრობდა, რომ ის მას უნდა განშორებოდა. ამიტომ ძალიან დამწუხრდა და ქმარს სთხოვა, ჰაჯერი სხვაგან წაეყვანა. იბრაჰიმ შუამავალმა, ალლაჰის ბრძანებით, ჰაჯერი და შვილი — ისმაილი მიიყვანა დღევანდელი მექას ადგილას, რომელიც მაშინ სრულიად უკაცრიელი იყო. ის ამ ყველაფერს ჯებრაილის კარნახით აკეთებდა. როცა მექას ადგილას მივიდნენ; ჯებრაილმა უთხრა:





— იბრაჰიმ. შენი ოჯახი აქ დაასახლე!

— ეს ადგილი არც მიწათმოქმედებისათვის გამოდგება და არც მესაქონლეობისათვის, — უპასუხა იბრაჰიმ შუამავალმა. ჯებრაილმა კი იგი დაამშვიდა:

— მართალია, მაგრამ შენი შვილის შთამომავლობისაგან უნდა იშვას შუამავალი, რომელსაც წერა-კითხვა არ ეცოდინება, რომლის მეშვეობითაც საბოლოოდ უნდა განმტკიცდეს ყველაზე წმინდა სიტყვა „თევჰიდი“ (ერთღმერთიანობა).

აბდულლაჰ ბინ აბბასი[11] ამ ამბავს ასე გადმოგვცემს:

„იბრაჰიმ შუამავალმა ჰაჯერი და ისმაილ შუამავალი, რომელიც ჯერ კიდევ დედის რძით იკვებებოდა, მექაში წაიყვანა და ერთ ხის ძირას დატოვა (რომლის გვერდითაც შემდგომში ზემზემის დალოცვილმა წყალმა ამოჩქეფა). თან ერთი კალათი ფინიკის ხურმა და ერთი დოქი წყალი მიუტანა და უკან გაბრუნდა.

11. აბდ ალლაჰ ბინ აბბასი მუჰამმედ შუამავლის ბიძაშვილია. მისი დედა უმმუ’ლ ფადლ ლუბაბე იყო, რომელიც წმინდა ხატიჯეს გამუსლიმებიდან სულ მოკლე ხანში გამუსლიმდა. აბდულლაჰ ბინ აბბასი მუსლიმების მექადან გადასვლამდე სამი წლით ადრე დაიბადა. ახალშობილი მუჰამმედ შუამავალმა ხელში აიყვანა, ხურმა დაღეჭა და ჩვილს სასაზე მოუსვა. ამ ქმედების წყალობით, რომელსაც „თაჰნიქი“ ეწოდება, აბდულლაჰ ბინ აბბასი, შუამავლის თანამიმდევართა შორის, ბევრი საუკეთესო ღირსებით გამოირჩეოდა. შემდგომში მუჰამმედ შუამავალი მისთვის ალლაჰს ორჯერ შეევედრა. პირველი ვედრება ასეთი იყო: „ჩემო ალლაჰო! იგი სარწმუნოების დიდ სწავლულად აქციე და ყურანი შეასწავლე!“ მართლაც გახდა იგი თანამიმდევართა შორის ყურანის საუკეთესოდ მცოდნე, რის გამოც მას „თარჯუმან ალ-ყურანი“. ე.ი. ყურანის თარჯიმანი უწოდეს. ასევე უწოდებდნენ მას „ჰიბრ ალ-უმმის“, რაც შუამავლის მიმდევართა შორის ყველაზე განსწავლულს ნიშნავდა. განმეორებებთან ერთად 1660 წმინდა ჰადისი იქნა მის მიერ გადმოცემული. სიცოცხლის უკანასკნელ წლებში მხედველობა დაკარგა. გარდაიცვალა ტაიფში, 71 წლის ასაკში, ჰიჯრის წელთაღრიცხვით 68 წელს, ჩვენი წელთაღრიცხვით 687 წელს.

—ჩვენი აქ დატოვება ალლაჰმა გიბრძანა? — ჰკითხა ჰაჯერმა მიმავალ იბრაჰიმს.

—დიახ!

—თუ ასეა, მაშინ ღმერთი დაგვიფარავს, არ გაგვწირავს! — თქვა ჰაჯერმა ალლაჰისადმი დიდი რწმენითა და მორჩილებით და შვილთან დაბრუნდა.

როცა წმინდა ჰაჯერსა და ისმაილ შუამავალს განშორდა იბრაჰიმ შუამავალმა ხელები აღაპყრო და ღმერთს შეევედრა:

رَّبَّنَا إِنِّي أَسْكَنتُ مِن ذُرِّيَّتِي بِوَادٍ غَيْرِ ذِي زَرْعٍ عِندَ بَيْتِكَ

الْمُحَرَّمِ رَبَّنَا لِيُقِيمُواْ الصَّلاَةَ فَاجْعَلْ أَفْئِدَةً مِّنَ النَّاسِ

تَهْوِي إِلَيْهِمْ وَارْزُقْهُم مِّنَ الثَّمَرَاتِ لَعَلَّهُمْ يَشْكُرُونَ

**„ღმერთო ჩვენო! უეჭველად, მე დავასახლე ნაწილი ჩემი შთამომავლებისა უნაყოფო ხეობაში, შენი წმინდა სახლის მახლობლად, რათა ლოცვა აღავლინონ. ზოგი ადამიანის გულში გააღვივე მათდამი კეთილგანწყობა, და ნაყოფთაგან უწყალობე სარჩო, ეგების შეიქმნან მადლიერნი!“**[12]

ამასთან ერთად, უდაბნოში მიტოვებული ცოლ-შვილისთვის იბრაჰიმ შუამავალმა ღმერთს თხოვა:

وَإِذْ قَالَ إِبْرَاهِيمُ رَبِّ اجْعَلْ هَـَذَا بَلَداً آمِناً وَارْزُقْ

12. სურა იბრაჰიმი, აიათი 37. ბუჰარი, ენბია, 9.





أَهْلَهُ مِنَ الثَّمَرَاتِ مَنْ آمَنَ مِنْهُم بِاللّهِ وَالْيَوْمِ الآخِرِ

**„და აკი, თქვა იბრაჰიმმა: ღმერთო ჩემო! ჰქმენ ეს უსაფრთხო მხარედ და მოჰმადლე ნაყოფნი მის ხალხს, ვინც მათგან ირწმუნა ალლაჰი და დღე უკანასკნელი.“**[13]

ღმერთმა იბრაჰიმ შუამავლის მორწმუნეებთან დაკავშირებული ეს ვედრება ისმინა. შემდეგ კი ურწმუნოებს დაემუქრა და ბრძანა:

قَالَ وَمَن كَفَرَ

فَأُمَتِّعُهُ قَلِيلاً ثُمَّ أَضْطَرُّهُ إِلَى عَذَابِ النَّارِ وَبِئْسَ الْمَصِيرُ

**„...ბრძანა: „და ვინც უარყო (არ ირწმუნა), მათ ცოტა ხანს ვადროვებ, მერე კი ძალით მივიყვან ცეცხლის სასჯელთან“. და რა საზარელი ფინიშია!“**

ამ ვედრებათა წყალობით ალლაჰი ჰაჯობისა და უმრას შესასრულებლად მოსულ მორწმუნეთა გულებს წმინდა მექის მიმართ სიყვარულით ალავსებს, ადამიანის სული იქ სიმშვიდესა და შვებას გრძნობს.

იბრაჰიმ შუამავლის მიერ ჰაჯერზე და ისმაილ შუამავალზე დატოვებული ცოტაოდენი წყალი მალე გათავდა. ჰაჯერი, წყლის ნახვის იმედით, საფასა და მერვეს სახელწოდების გორაკებს შორის, რომელთა სიგრძეც დაახლოებით 400 მეტრია, დადიოდა და თან ისმაილ შუამავალს უთვალთვალებდა. იმ არემარეში ადამიანი კი არა, ჩიტიც კი არსად ჭაჭანებდა. სიცოცხლის ნიშან-წყალი არსად ჩანდა. ჰაჯერს, როცა მერვეს გორაკზე ავიდა, რაღაც ხმა მოესმა. „გაჩუმდი, ყური მიუგდე!“— გაიფიქრა

13. სურა ბაყარა, აიათი 126.
14. სურა ბაყარა, აიათი 126.





თავისთვის. გაირინდა და უფრო დიდი გულმოდგინებით დაუგდო ყური. ხმა განმეორდა.

გასწია იქეთ საიდანაც ხმა მოდიოდა და დაინახა, რომ ახლანდელი ზემზემის ადგილას ბავშვის ფეხთან ღმერთის წყალობით წყარო გაჩენილიყო, ჰაჯერმა დიდი სიხარულით ღმერთისადმი მადლიერება გამოხატა და იმის შიშით, რომ ტყუილუბრალოდ არ დაღვრილიყო, ხელის გულებით წყლის გუბურას გვერდების ამაღლებას და პეშვით ჭურჭლის ავსებას შეუდგა. წყალს თან ევედრებოდა: **„ზემ, ზემ!“** რაც ქართულად ნიშნავს: „შეჩერდი, შეჩერდი!“ ერთი გადმოცემის თანახმად, ჰაჯერი გუბიდან პეშვებით რამდენ წყალსაც იღებდა, გუბეს იმდენი წყალი ემატებოდა. მუჰამმედ შუამავალი ბრძანებს:

*„ალლაჰმა შეიწყალოს ისმაილის დედა ჰაჯერი! მას რომ ზემზემი თავის ნებაზე მიეშვა და გუბის კედლები არ აემაღლებინა, დღეს ზემზემი მოჩუხჩუხე წყარო იქნებოდა“.*[15]

დედა და შვილი ამ გამოგვალულ და უკაცრიელ ადგილას მხოლოდ **ზემზემის** წყლის მეშვეობით ინარჩუნებდნენ სიცოცხლეს. ერთხელ იმ მიდამოებში მიმავალი ჯურჰუმის ტომის ყურადღება მიიქცია ერთმა ჩიტმა, რომელიც სულ ერთსა და იმავე ადგილას ეშვებოდა და ისევ აფრინდებოდა ხოლმე. იფიქრეს, ეგებ ეს რაიმე სიცოცხლის ნიშან-წყლის მაჩვენებელი იყოსო და იმ მიმართულებით ორი კაცი გააგზავნეს. მექარავნეებმა როცა ზემზემის წყალი ნახეს, ჰაჯერს იქ დასახლების ნება სთხოვეს. ჰაჯერმა მათ ნება იმ პირობით დართო, რომ

15. ბუჰარი, ენბია, 9.

ისინი წყალს არ დაეპატრონებოდნენ. ამრიგად, მექაში პირველად ჯურჰუმის ტომი დასახლდა.

დროთა განმავლობაში მექა გაიზარდა, განვითარდა და ქალაქ-სახელმწიფოდ იქცა. იემენიდან გადმოხვეწილმა ჰუზალებმა მექაში ცხოვრება მოისურვეს და ჯურჰუმებს იქ დასახლების ნებართვა სთხოვეს. როცა პასუხად უარი მიიღეს, მათ ომი გამოუცხადეს და 207 წელს მექა აიღეს. რადგანაც ისმაილის შვილები ამ ომში ნეიტრალურ პოზიციას იჭერდნენ, ჰუზალები მათ არ შეხებიან. თუმცა ისინი მექაში დიდი ხნით გაბატონდნენ. დროთა განმავლობაში იბრაჰიმ შუამავლის სარწმუნოებას მნიშვნელოვნად გადაუხვიეს და კერპთაყვანისმცემლობის გავრცელების გზით ხალხი შეცდომაში შეიყვანეს. ჰუბელის სახელწოდების კერპი აღმართეს და მას დაუწყეს თაყვანისცემა. შემდგომ კი, როცა ისმაილ შუამავლის შთამომავალი ყურაიშის ტომი გაძლიერდა, ქუსაის მეთაურობით, 440 წელს ჰუზალები მექადან გააძევეს.

ქუსაიმ შექმნა „დარუნ-ნედვე", რომელიც ამ ქალაქ-სახელმწიფოს მეჯლისს წარმოადგენდა და ჩამოაყალიბა ახალი საზოგადოების დამოუკიდებელი მართვის ორგანოები, რომლებსაც სარწმუნოებრივი პრინციპები ედო საფუძვლად. ქუსაი პირადად ხელმძღვანელობდა „დარუნ-ნედვეს", საომარ მდგომარეობაში დროშის დაცვას, ქააბასთვის განკუთვნილ სამსახურს, წყლითა და აკრეფილი გადასახადებიდან მლოცველების საკვებით უზრუნველყოფას და მსგავს სხვა სამუშაოებს. სიკვდილის წინ თავის მოვალეობების გაგრძელება ოთხი შვილიდან ორს — აბდი დარსა და აბდი მენაფს უანდერძა.

ამის შემდეგ ეს მოვალეობანი მამიდან შვილს მემკვიდრეობით გადაეცემოდა.[16]

მექის მკვიდრ 40 წლის ნებისმიერ მოქალაქეს შეეძლო მეჯლისის სხდომებს დასწრებოდა. მაგრამ, პრაქტიკულად, ამ სხდომებს გარკვეულ ოჯახთა უფროსებისა და საგვარეულოს ხელმძღვანელების გარდა არავინ ესწრებოდა. რამდენად საკვირველიც უნდა იყოს, ხანგრძლივი დროის შემდეგ, მუჰამმედ შუამავლის ქადაგებისა და მოწოდებისადმი ხელის შეშლის გეგმები, სწორედ ამ „დარუნ-ნადვეში" (მეჯლისში) მუშავდებოდა.

**„დარუნ-ნედვე"** და ცალკეული უბნების კრების ადგილები, სახელწოდებით **„ნადი",** წარმოადგენდა როგორც პოლიტიკური და სამხედრო გადაწყვეტილებების მიღების, ისე საზოგადოებრივი საქმიანობის მართვის ორგანოებს.

მექის მკვიდრი ურწმუნოები, მართალია, ალლაჰს ყველაფრის გამჩენად აღიარებდნენ, მაგრამ ამავე დროს კერპებსაც ღმერთებად მიიჩნევდნენ.

რადგან მექაში ნიადაგი მიწათმოქმედებისათვის გამოუსადეგარი იყო, იქაურები თავს ვაჭრობით ირჩენდნენ. ამ მხრივ მექას მთელ არაბეთის ნახევარკუნძულზე მნიშვნელოვანი და ცენტრალური ადგილი ეჭირა და სავაჭრო საქმიანობა იქ არასდროს წყდებოდა. ზაფხულობით სავაჭრო ქარავნები სირიისაკენ მიედინებოდნენ, ზამთრობით კი — იემენიისაკენ. ტვირთის გადატანის ძირითად საშუალებას აქლემი წარმოადგენდა; ქარავნებში აქლემების რაოდენობა ხანდახან 2500-საც კი აღწევდა.

16. იხ. ბინ ჰიშამი, I, 135-142.





ეს სავაჭრო ქარავნები მექელებისათვის იმდენად მნიშვნელოვანი იყო, რომ, როცა ალლაჰი ყურაიშებს რწმენისა და ღვთისმსახურებისაკენ მოუწოდებდა, მათდამი ბოძებულ უიშვიათეს წყალობას შეახსენებდა:

لِإِيلافِ قُرَيْشٍ إِيلافِهِمْ رِحْلَةَ الشِّتَاء وَالصَّيْفِ

فَلْيَعْبُدُوا رَبَّ هَذَا الْبَيْتِ الَّذِي أَطْعَمَهُم

مِّن جُوعٍ وَآمَنَهُم مِّنْ خَوْفٍ

**„ყურეიშთა გვარის შეთანხმება და კავშირი, (ეს არის) ზამთარ-ზაფხულ მოგზაურობისას უსაფრთხოების უზრუნველყოფა. დაე, ეთაყვანონ ამ სახლის (ქააბას) ღმერთს, რომელმაც დააპურა, როცა შიოდათ და დაიცვა, როცა ეშინოდათ! “.**[17]

არაბეთის ნახევარკუნძულზე გამეფებული იმდროინდელი დესტაბილიზაციისა და არეულობის პირობებში ასეთი ეკონომიკური სვლების უსაფრთხოდ განხორციელება საკმაოდ ძნელ საქმეს წარმოადგენდა. ომისთვის აკრძალულ თვეებში ამ საქმის უსაფრთხოება სრულიად უზრუნველყოფილი იყო. მექას ამ მხრივაც განსაკუთრებული ადგილი ეჭირა, როცა დანარჩენ ადგილებში ვაჭრობისათვის ხელსაყრელ და ომისთვის აკრძალულ თვედ მხოლოდ ერთი — რეჯების თვე ითვლებოდა, მექაში ვაჭრობისთვის ხელსაყრელ და ომისთვის აკრძალულ თვედ ოთხი თვე ითვლებოდა. „ბასლის“ სახელწოდების დაწესებულება და მექას ზოგიერთი ოჯახის ქონება 8

17. სურა ყურაიში, აიათები 1-4.

თვის განმავლობაში უსაფრთხოებით იყო უზრუნველყოფილი და დაცვის ქვეშ იმყოფებოდა.[18]

მექას მიდამოებში **„უქაზის", „მეჯენნესა" და „ზულმეჯაზის"** ბაზრობები იმართებოდა, ჰაჯის რიტუალის დროს, რომელიც ისლამამდელ პერიოდშიც ღვთისმსახურებად ითვლებოდა, ეს ბაზრობები ძალზედ ხალხმრავალი იყო. ამის წყალობით ვაჭრობა უფრო ბარაქიანი და შემოსავლიანი ხდებოდა და მექქელი ვაჭრები დიდ მოგებას ნახულობდნენ.

მექის გეოგრაფიული მდებარეობა ძველი დროიდან იქცევდა მეზობელი ქვეყნების ყურადღებას. მას უდიდესი მნიშვნელობა ჰქონდა იმ მხრივაც, რომ ქააბა აქ მდებარეობდა. მეზობელი სახელმწიფოების მრავალგზის მცდელობის მიუხედავად, მექა ვერ იქნა აღებული და ამ ქალაქმა დამოუკიდებლობა შეინარჩუნა მთელი თავისი ისტორიის მანძილზე. ბიზანტიაც მუდამ ცდილობდა თავისი გავლენა გაევრცელებინა მექაზე, მაგრამ ვერ შეძლო, ყოველი ცდა უშედეგოდ დასრულდა.

## ქააბას ისტორია და სიწმინდე

ქააბა ლექსიკურად „კუბის ფორმის საგანს" ნიშნავს და იგი ყურანში ორ ადგილასაა ნახსენები. აიათებში სხვადასხვა სახელებითაც არის მოხსენიებული: ბეითი, ბეითულლაჰი, ბეითულ-ათიყ, ბეითულ-ჰარამ, ბეითულმუჰარრამ, მესჯიდ-ულ-ჰარამი. ქააბას უმეტესად ხალხი „ქაბე-ი მუაზზამას", ე.ი. დიად ქააბას უწოდებს.[19]

18. იხ. ჰამიდულლაჰი, I, 24-25.
19. **ქააბა** დაახლოებით 1,5 მეტრი სისქის საძირკველზეა აშენებული. ქა -

როცა ღმერთმა ადამ შუამავალი დედამიწაზე მოავლინა, მას დღევანდელი ქააბას ადგილას სამლოცველოს აშენება დაავალა[20]. აიათში ალლაჰი ასე ბრძანებს:

---

ბას კედლების ასაშენებლად სავარაუდო რაოდენობით 1614 ცალი ბაზალტის ქვაა გამოყენებული, რომელიც მექის შემოგარენიდან იქნა მოზიდული. აღმოსავლეთ კუთხეში, მიწიდან 1,1 მეტრის სიმაღლეზე, ოქროს ბუდეში ჩასმული **„ჰაჯერულ ესვედია"** (შავი ქვა) მოთავსებული, რომელიც ქააბაზე შემოვლის რიტუალის დაწყებისა და დასასრულის წერტილს აღნიშნავს. ქააბას აღმოსავლეთ კუთხეს **„რუქნ-ი ჰაჯერულ ესვედ"** ან **„რუქნ-ი შარყ"** ეწოდება, ჩრდილოეთ კუთხეს — **„რუქნ-ი ირაყ"**, დასავლეთ კუთხეს — **„რუქნ-ი შამი"** და სამხრეთის კუთხეს — **„რუქნ-ი იემენი".** წყლის მილი, რომელშიც ქაბადან ჩამონადენი წვიმის წყალი მიედინება, **„ოქროს მილის" (მიზაბ-ი ქაბა)** სახელითაა ცნობილი. ქააბას ჩრდილო-დასავლეთ კედლის („რუქნ-ი ირაყსა" და „რუქნ-ი შამას" შორის) მოპირდაპირედ მდებარე, მიწიდან 1,32 მ სიმაღლისა და 1,55 მ სისქის, ნახევარწრიული ფორმის კედლით შემოსაზღვრულ ადგილს, ქააბადან დაწყებულ პირველ სამმეტრიან ნაწილს **„ჰათიმი"** ეწოდება. იბრაჰიმ შუამავლის მიერ აგებულ ქააბას შენობას ეს ადგილიც ეკუთვნოდა. ყურაიშების მიერ ქააბას რეკონსტრუქციის დროს მასალის უკმარისობის გამო ეს ნაწილი ქააბას გარეთ იქნა დატოვებული. დარჩენილ 5,46 მეტრიან ადგილს კი **„ჰიჯრ-ი ქააბა", „ჰიჯრი ისმაილ" ან „ჰათირა"** ეწოდება. ამ ადგილას იბრაჰიმ შუამავალმა ჰაჯერისა და ისმაილ შუამავლისათვის ხისგან საჩრდილობელი გააკეთა. გადმოცემის თანახმად, ჰაჯერი და ისმაილ შუამავალი „ჰიჯრის" მონაკვეთში არიან დაკრძალული. ტავაფის ანუ ირგვლივ შემოვლის რიტუალის შესრულებისას „ჰიჯრის" გარედან შემოვლა ვაჯიბად იქნა მიჩნეული. ქააბას კარი შენობის ჩრდილო-აღმოსავლეთ ნაწილში, ძირიდან 2,25 მ სიმაღლეზე მდებარეობს. კარსა და **„ჰაჯერულ ესვედს"** შორის კედლის ნაწილს **„მულთაზამი"** ეწოდება. ქააბას სიმაღლე 14 მეტრია. „მულთაზამის"' სიგრძე 12,84 მ-ია, „ჰათიმის" მხრის სიგრძე -11,28 მ, „ჰათიმსა" და „რუქნ-ი იემანს" შორის 12.11 მ-ია, „რუქნ-ი იემანსა" და **„ჰაჯერულ ესვედს"** შორის — კი 11,52 მ. ქააბას თალს სამი ბოძი იჭერს, ბოძები ნაგებობის შუა ნაწილში სამხრეთის კედლიდან „ჰათიმის" მიმართულებითაა განლაგებული. კარიდან შესვლისთანავე მარჯვენა მხარეს ჭერში ამავალი კიბეა, კიბესაც შესასვლელი კარი აქვს, რომელსაც, **„მონანიების კარი"** ეწოდება. ქააბას კედლების შიდა ნაწილი და ჭერი აბრეშუმის ფარდებითაა დაფარული. (მუჰამმედ ილიას აბდულგანი, გვ. 33-66; ქამილ მირასი, თეჯრიდის თარგმანი, VI, 17-20).

20. იხ. ტაბერი, თარიჰი, I, 124.





إِنَّ أَوَّلَ بَيْتٍ وُضِعَ لِلنَّاسِ لَلَّذِي بِبَكَّةَ مُبَارَكًا وَهُدًى لِّلْعَالَمِينَ

**„უეჭველად, სამყაროსადმი ბარაქად და ჭეშმარიტ გზაზე დასადგინებლად უპირველესი სახლი (სამლოცველო) სწორედ, რომ ბექაში (მექაში), იქნა აღმართული ხალხთათვის“**

აბუ ზერის[22] დასმულ კითხვაზე პასუხის გაცემისას მუჰამმედ შუამავალიც ﷺ აღნიშნავს, რომ დედამიწაზე აგებული პირველი სამლოცველო – *„მესჯიდი ჰარემია“, მეორე კი — „მესჯიდი აყსა.“*

როგორც ვხედავთ, მექა პირველი ადამიანის დროიდანვე იქნა არჩეული წმინდა ადგილად.

ქააბა ნუჰ (ნოე) შუამავლის დროს მომხდარი წარღვნის შედეგად, ხანგრძლივი დროის განმავლობაში ქვიშით იყო დაფარული. იბრაჰიმ შუამავალი იქ ცოლ-შვილის დატოვებიდან რამდენიმე წლის შემდეგ ჩავიდა.

---

21. სურა ალი იმრანი, აიათი 96.
22. **აბუ ზერის** ნამდვილი სახელი ჯუნდაბ ბინ ჯუნადაა. იგი გიფარის ტომს მიეკუთვნება. ამიტომ იგი აბუ ზერ ალ-გიფარის სახელით გახდა ცნობილი. პირველ მუსლიმთა შორის რიგით მეხუთეა. იგი იყო უკიდურესად ალლაჰის მოყვარული, ღვთისმოშიში და ღმერთისმიერი მცირედი წყალობითაც კმაყოფილი ადამიანი. ამიტომ, გადმოცემების თანახმად, მუჰამმედ შუამავალმა მას „ისლამის ისა“ (იესო) (მესიჰ ალ-ისლამი ანუ ისლამის მესია) უწოდა. მან უდიდესი წვლილი შეიტანა ისლამის გავრცელების საქმეში. იგი მუდამ თან ახლდა მუჰამმედ შუამავალს, ამ სიახლოვით სარგებლობდა და ცოდნას ეწაფებოდა, რომლის მიმართაც უდიდეს მონდომებასა და მონადინებას იჩენდა. რაც არ იცოდა, ყველაფერს ეკითხებოდა მუჰამმედ შუამავალს. წმინდა ალი მას „ცოდნის მწვერვალს“ უწოდებდა. მან 281 წმინდა ჰადისი გადმოგვცა. გარდაიცვალა ჰიჯრის წელთაღრიცხვით 31 წელს მექას ახლოს მდებარე რაბაზაში.

იხ. ბუჰარი, ენბია, 10.

— ღმერთიდან ბრძანება მაქვს მიღებული, ერთი სახლი უნდა ავაშენო და ამაში შენც უნდა დამეხმარო, — უთხრა ისმაილ შუამავალს.

ისმაილ შუამავალმა სამშენებლო მასალები მოუგროვა, იბრაჰიმ შუამავალმა კი სახლის კედლები ააშენა. აქ **„მაყამი იბრაჰიმის“** (სადგომი იბრაჰიმისა) სახელწოდებით ცნობილი ერთი მარმარილოს ქვაა, რომელზეც იბრაჰიმ შუამავლის ფეხის ნაკვალევია აღბეჭდილი, ქააბას კედლების მშენებლობის დროს იგი ხარაჩოს მოვალეობას ასრულებდა[23].

წმინდა აიათში ასეა ნაბრძანები:

وَإِذْ يَرْفَعُ إِبْرَاهِيمُ الْقَوَاعِدَ مِنَ الْبَيْتِ وَإِسْمَاعِيلُ رَبَّنَا تَقَبَّلْ

مِنَّا إِنَّكَ أَنتَ السَّمِيعُ الْعَلِيمُ

**„და როცა იბრაჰიმი ამაღლებდა სახლის საძირკველს ისმაილთან ერთად, (ევედრებოდნენ): ღმერთო ჩვენო! მიიღე ჩვენგან, რამეთუ შენ ხარ, უეჭველად, ყოვლისმსმენი, ყოვლისმცოდნე!“** [24]

23. საიდ ბექთაში, **ფადლულ-ჰაჯერულ ესვედ ვე მაყამი იბრაჰიმ,** გვ. 108; მუჰამედ ილიას აბდულ-ღანი გვ. 71-73.
ერთ-ერთი გადმოცემის თანახმად, შემდგომში იბრაჰიმ შუამავალი ამ ქვაზე ავიდა და ადამიანები ჰაჯობაზე აქედან მიიპატიჟა. (საიდ ბექთაში, გვ. 111). ღმერთი „მაყამი იბრაჰიმის“ მაღალღირსებას ასე გვაუწყებს:
**„და აკი, დავადგინეთ ჩვენ ეს სახლი ხალხის შესაკრებად (მადლის შესაძენად) და უსაფრთხოდ მათთვის: აიღეთ იბრაჰიმის სადგომი სამლოცველოდ! და ჩვენ აღთქმა დავუდეთ იბრაჰიმსა და ისმაილს: განწმინდეთ ჩემი სახლი მათთვის, ვინც გარშემომვლელია, ღვთისმოსავია, რუქუღისა და სეჯდეს შემსრულებელიაო.!** (იქ ნამაზი ილოცეთ)...“ (სურა ბაყარა, აიათი 125).

24. სურა ბაყარა, აიათი 127. (ამ ამბავის დეტალური განხილვა იხ. ბუჰარი, ენბია, 9).

იბრაჰიმ შუამავალმა, ადამიანების მიერ ქააბას შემოვლის რიტუალის საწყისის ნიშნად, ქაბას ერთ კუთხეში „ჰაჯერულ-ესვედი“ მოათავსა.

როგორც მუჰამმედ შუამავალი ﷺ გადმოგვცემს, ეს შავი ქვა სამოთხიდან გადმოტანისას რძეზე და თოვლზე თეთრი ყოფილა და იგი შემდგომ ადამიანთა ცოდვებს გაუშავებია.[25]

გადმოცემების თანახმად, ისლამამდელ და ისლამის შემდგომ პერიოდებში მომხდარ ხანძრებს იგი უფრო გაუშავებია. როგორც ამბობენ ამ ქვის მხოლოდ გარეთა ნაწილია შავი, კედელში მოთავსებული ნაწილი კი, ისევ ისეთივე თეთრია.

მუჯაჰიდი ასე ამბობს: „როცა აბდულლაჰ ბინ ზუბეირმა რეკონსტრუქციის მიზნით ქააბა დაანგრია, „ჰაჯერულესვედს“ შევხედე, კედლის შიდა მხარეს დარჩენილი ნაწილი თეთრი იყო“.

ჰიჯრის წელთაღრიცხვით 339 წელს, როცა ქარმათებმა მათ მიერ ამოღებული და წაღებული „ჰაჯერულ-ესვედი“ დააბრუნეს, ვიდრე თავის ადგილას ჩასვამდნენ, მუჰამმედ ბინ ნაფი ალ-ჰუზაის იგი შეუმოწმებია და უთქვამს:

„თავისი ადგილიდან გამოღებული „ჰაჯერულ-ესვედი“ შევამოწმე. შავი მხოლოდ წინა ნაწილი ჰქონდა, დანარჩენი კი — სულ თეთრი იყო“.

25. თირმიზი, ჰაჯი, 49/877; აჰმადი, 1, 307.
„სწავლულებს უთქვამთ: ცოდვები თუ ქვაზე იმდენად მოქმედებს, რომ მას აშავებს, ღმერთმა უწყის გულში რაოდენ და რა ამაზრზენ კვალს ტოვებს, ამიტომ აუცილებლია მთელი არსებით მოვერიდოთ ცოდვის ჩადენას“.





ქააბა ჰიჯრის წელთაღრიცხვით 1039 წელს დიდი წყალდიდობის შედეგად დაინგრა. აღდგენის პროცესს იქ მყოფი იმამ ბინ ალლან ალ-მექქი ესწრებოდა, რომელსაც ეს პროცესი დაწვრილებით აღუწერია. „ჰაჯერულ-ესვედის" შესახებ იგი შემდეგს აღნიშნავს:

*„„ჰაჯერულ-ესვედის"* დაფარული ნაწილი, „მაყამი იბრაჰიმის" (ე.ი. „ იბრაჰიმის სადგომის" სახელწოდებით ცნობილი მარმარილოს ქვა, რომელზეც იბრაჰიმ შუამავლის ფეხის კვალია აღბეჭდილი) მსგავსად თეთრია..."[26]

ქააბას მშენებლობის დასრულების შემდეგ, იბრაჰიმ და ისმაილ შუამავლებმა ალლაჰს შეევედრნენ:

رَّبَّنَا وَاجْعَلْنَا مُسْلِمَيْنِ

لَكَ وَمِن ذُرِّيَّتِنَا أُمَّةً مُّسْلِمَةً لَّكَ وَأَرِنَا مَنَاسِكَنَا وَتُبْ عَلَيْنَا

إِنَّكَ أَنتَ التَّوَّابُ الرَّحِيمُ رَبَّنَا وَابْعَثْ فِيهِمْ رَسُولاً

مِّنْهُمْ يَتْلُو عَلَيْهِمْ آيَاتِكَ وَيُعَلِّمُهُمُ الْكِتَابَ وَالْحِكْمَةَ

وَيُزَكِّيهِمْ إِنَّكَ أَنتَ العَزِيزُ الحَكِيم

**„ღმერთო ჩვენო! გვქმენი ჩვენ შენდა მორჩილებად და ჩვენი შთამომავლებიდან შენდამი მორჩილი თემი. გვასწავლე ჩვენი საღვთო წესები და მოგვიტევე. უეჭველად, შენა ხარ მიმტევებელი, მწყალობელი!**

26. იხ. საიდ ბექთაში, გვ.36-38; დოქ. მუჰამმედ ილიას აბდულ-ღანი, გვ. 43.

**ღმერთო ჩვენო! და მოავლინე მათში შუამავალი მათივე წიაღიდან, რომელიც წაუკითხავს მათ შენს აიათებს, ასწავლის მათ წიგნს და სიბრძნეს, განწმენდს მათ. უეჭველად, შენა ხარ ძლევამოსილი, ბრძენი!!“**

ქააბას მშენებლობის დასრულების შემდეგ ღმერთმა იბრაჰიმ შუამავალს უბრძანა, ყველა ადამიანი ჰაჯობაზე მიეპატიჟებინა:

وَأَذِّن فِي النَّاسِ بِالْحَجِّ يَأْتُوكَ رِجَالاً وَعَلَى

كُلِّ ضَامِرٍ يَأْتِينَ مِن كُلِّ فَجٍّ عَمِيقٍ

**„აუწყე ხალხს ჰაჯის შესახებ და მოვლენ ისინი შენთან ფეხით და ჩქარმავალი აქლემებით ქვეყნის შორეული მხარეებიდანაც!“**[28]

ამ ღვთიური ბრძანების განსახორციელებლად, იბრაჰიმ შუამავალი აბუ ყუბეისის მთაზე, ან „მაყამი იბრაჰიმზე“ (ე.ი. „სადგომი იბრაჰიმის“ სახელწოდებით ცნობილ მარმარილოს ქვაზე) ავიდა, ყველა მხარეს გასძახა და შეატყობინა, რომ ღმერთმა ადამიანებს ქაბაში ჰაჯობის შესრულება ფარძად დაუწესა.[29]

იბრაჰიმ შუამავლის მიერ ღმერთის ამ ბრძანების გამოცხადების შემდეგ მას ჯებრაილ ანგელოზი გამოეცხადა. ანგელოზმა იბრაჰიმ შუამავალს (მექას მიმდებარე ტერიტორიაზე მდებარე) გორაკები — საფა-მერვა და „წმინდა ჰარემის“ (წმინდა ადგილად გამოცხადებული ქაბას და მისი ტერიტორიის) საზღვრები აჩვენა და უთხრა, რომ

27. სურა ბაყარა, აიათები 128-129.
28. სურა ჰაჯი, აიათი 27.
29. იხ. ქამილ მირას, თეჯრიდის თარგმანი, VI, 20-21; საიდ ბექთაში, გვ. 111.

სანიშნედ ამ ადგილებზე თითო ქვა აღემართა. შემდეგ კი ჰაჯობის რიტუალის შესრულების აუცილებელი წესები შეასწავლა.

ამის შემდეგ ახლო და შორი ადგილებიდან მნახველებმა დაიწყეს ქააბას მონახულება, იგი მნიშვნელოვან რელიგიურ ცენტრად იქცა და საყოველთაო კეთილგანწყობა მოიპოვა.

მეორე მხრივ, მასზე მრავალჯერ განხორციელდა თავდასხმა იმ კერპთაყვანისმცემელი ტომების მიერ, რომლებიც ვერ ეგუებოდნენ იმას, რომ ქააბა ასეთი ძვირფასი და წმინდა ადგილი იყო. იემენის მბრძანებელმა ებრეჰემ, ბევრჯერ სცადა ქააბას ხელში ჩაგდება, სხვებმაც სცადეს მისი დანგრევა. ქააბას დასარბევად ერთ-ერთი თავდასხმისთვის და იქ არსებული სიმდიდრის ხელში ჩასაგდებად ჰუზაილის შვილთაგან ზოგიერთმა იემენის მბრძანებელი თუბაც[30] წააქეზა. ამ ბარბაროსული თავდასხმისაკენ წაქეზების მიზანი ის იყო, რომ მათ ამ გზით თუბას თავიდან მოშორება უნდოდათ, ვინაიდან, თვით ჰუზაილის შვილებს ღრმად სწამდათ ქააბას სიწმინდის და ისტორიულ გამოცდილებაზე დაყრდნობით იცოდნენ, რომ მასზე განხორციელებული ნებისმიერი თავდასხმა თავის დაღუპვის ტოლფასი იყო.

როცა ქააბას დასარბევად მიმავალი თუბა და მისი თანამზრახველები ქვიშაში ჩარჩნენ, თუბამ თანმხლებ სწავლულთა გაფრთხილება და რჩევა-დარიგება შეისმინა და ამ ცუდ განზრახვაზე ხელი აიღო. ღმერთს აღუთქვა, რომ ქააბას მიმართ უდიდეს პატივისცემას გამოიჩენდა

30. თუბა — იემენის ხელმწიფეთა სამეფო ტიტულია. ლექსიკურად მბრძანებელს, ხელმწიფეს ნიშნავს.

და მექის მკვიდრთა მიმართ წყალობას გასცემდა. ამით გადაურჩა იგი განადგურებას[31].

ამ და სხვა მსგავსი მოვლენების საფუძველზე, როცა კიდევ უფრო ნათლად გამოიკვეთა ქააბას სიწმინდე, მისი ღირსება სამოქალაქო საზოგადოებაში კიდევ უფრო ამაღლდა და გაიზარდა. არაბებმა ირწმუნეს, რომ ქააბას, მექასა და ყურაიშელებს ღმერთი მფარველობდა.

იბრაჰიმ შუამავლიდან მოყოლებული, ქააბაში ვიდრე კერპთაყვანისმცემლები გაბატონდებოდნენ, ღვთისმსახურება ერთღმერთიანობის საფუძველზე მიმდინარეობდა. მაგრამ მექაში კერპთაყვანისმცემლობის გავრცელებასთან ერთად, ურწმუნოებმა ქააბაში და მის გარშემო მრავალი კერპი აღმართეს. ამის მიუხედავად, ქააბა კერპებისათვის არასოდეს მიუკუთვნებიათ. მას ყოველთვის „ბეითულლაჰის“ სახელით მოიხსენიებდნენ.[32]

როცა მუსლიმები მექაში შევიდნენ, ყველა კერპი განადგურებული იქნა. ქაბას შიდა ნაწილიცა და შემოგარენიც, მუჰამედ შუამავლის ﷺ ზედამხედველობით ზემზემის წყლით იქნა გაწმენდილი. იმ დღიდან მოყოლებული, ყურბანბაირამის წინა დღით, ქააბა ზემზემისა და ვარდის წყლით ირეცხება და იწმინდება, მუშკითა და სხვა კეთილსურნელით პკურდება და ფარდები იცვლება.

---

31. იხ. ბინ ჰიშამი, I, 19-20; აბდურ-რაზზაყი, V, 153.
32. როდესაც ადამიანები ჭეშმარიტებას გადასცდნენ, ცდომილებაში ჩ - ვარდნენ და რამდენიმე სახის ხესა თუ ქვას ეთაყვანებოდნენ, არასოდეს აღუსრულებიათ ღვთისმსახურება ქააბას, ჰაჯერულ-ესვედისა და მაყამი იბრაჰიმის მიმართ. ეს არის უზენაესი ალლაჰისმიერი განსაკუთრებული მფარველობა.

ისლამამდელ პერიოდში, ქააბას კედლებზე კერპთაყვანისმცემელთათვის ისეთი ძვირფასი ლიტერატურული ნაშრომის ჩამოკიდება, როგორიც „მუალაყათ ას-საბა“ იყო და ისეთი მნიშვნელოვანი პოლიტიკური საბუთის გამოფენა, როგორიც მუსლიმებთან ყოველგვარი კავშირის გაწყვეტისა და მათ მიმართ ემბარგოს გამოცხადების მაუწყებელი ტექსტი იყო, გვიჩვენებს რამდენად დიდი მნიშვნელობის მატარებელი იყო ქააბა ყოველმხრივ.

ქააბასთან მიმართებაში დაწესებული იყო სპეციალური მოვალეობები, რომლებიც მისი აშენების დღიდან სრულდებოდა. ამ ვალდებულებებს თავიდან ისმაილ შუამავალი ასრულებდა. მის შემდეგ ეს პატივი მის შვილს გადაეცა, შემდეგ — ჯურჰუმელებს, მათგან კი სხვადასხვა ტომებს და ასე მოაღწია ყურაიშებამდე. მოვალეობები, რომლებიც მექას ქალაქ-სახელმწიფოს პერიოდშიც ზედმიწევნით სრულდებოდა, შემდეგია:

1. **„სიდანე“** ან **„ჰიჯაბი“:** ქააბას ფარდის მოვლა-პატრონობისა და გასაღების დაცვის მოვალეობა.[33]

---

33. როგორც ცნობილია, ქააბა პირველად ფარდით ისმაილ შუამავალს შე - მოსავს. (აბდ არ-რაზზაკი, V, 154) ისლამის ისტორიის მანძილზე ქააბას ფარდას რომელიმე დიდი ხელმწიფე, ხალიფა ან მექის გუბერნატორი ამზადებინებდა. ქააბას ფარდები, რომლებსაც ორ ნაწილად — გარე და შიდა ნაწილებად — ამზადებინებდნენ, 1517 წლიდან, ხალიფატობის ოსმალებზე გადასვლის შემდეგ, გარკვეულ ხანს კვლავ ეგვიპტეში იქსოვებოდა. კანუნი სულთან სულეიმანის დროს ფარდის შიდა ნაწილი სტამბოლში მოიქსოვა, სულთან აჰმედ III-ის დროს ფარდის ორივე ნაწილის ქსოვა სტამბოლში დაიწყეს. ოსმალეთში მოქსოვილი ფარდა უკანასკნელად 1916 წელს იქნა გაგზავნილი. ამ წლის შემდეგ, შერიფ ჰუსეინის მოძრაობის მიმდინარეობის გამო, ველარ გაიგზავნა. შემდეგ აღნიშნული ფარდა ერთი პერიოდი კვლავ ეგვიპტეში იქსოვებოდა, დღეისათვის კი მექაში სპეციალურად ამ საქმისათვის შექმნილ ფაბრიკაში იქსოვება.

2. **„სიქაიე“:** ჰაჯობებზე სასმელი წყლით გამასპინძლება და ზემზემის ჭასთან დაკავშირებული ვალდებულებანი.

3. **„რიდანე“:** ღარიბ ჰაჯებზე საკვების მირთმევა, მათი საცხოვრებლით უზრუნველყოფა და გამასპინძლება.

ამ მოვალეობათა შესრულება უდიდეს პატივად ითვლებოდა. მუჰამმედ შუამავლის ﷺ დროს ამ საქმეს მექის მოწინავე ოჯახები ასრულებდნენ. წმინდა ომარმა, თავისი ხალიფობის დროს, ამ მოვალეობებისათვის ხაზინიდან სპეციალური სახსრები გამოყო. მუავიედან მოყოლებული კი ეს მოვალეობანი გარკვეულ სისტემას დაექვემდებარა. ოსმალეთის პერიოდში ამ საქმეებისათვის ყოველ წელიწადს ხაზინიდან გარკვეული სახსრები გამოიყოფოდა.

## სპილოს შემთხვევა

## სასწაული მოვლენა, რომელმაც აჩვენა, რომ ქააბას ღვთიური მფარველობა აქვს

ღვთის ბრძანებით აგებული ქააბა მუდამ ღმერთის მფარველობის ქვეშ იმყოფება. ისტორიაში „სპილოს შემთხვევის“ სახელით ცნობილი მოვლენა ამის ერთ-ერთი საუკეთესო მაგალითია.

იემენის გუბერნატორმა ებრეჰემ, რომის იმპერატორის დახმარებით, სანაში ეკლესია ააგო. მაგრამ, ამ ეკლესიამ ისეთი მიმზიდველობა ვერ ჰპოვა, როგორიც მას სურდა, ებრეჰე გამწარდა და გადაწყვიტა, მიწასთან





გაესწორებინა ქააბა, რომელსაც არაბები ძველი დროიდან წმინდა ადგილად თვლიდნენ და იქ მოვლა-სალოცავად დადიოდნენ. მან დიდ ჯარს მოუყარა თავი. ჯარში სპილოებიც ჰყავდა, რომლებიც იმ პერიოდში მძლავრ საბრძოლო საშუალებას წარმოადგენდნენ. ამ ქმედებით მას ადამიანები მისი აგებული ეკლესიისაკენ უნდა მიეზიდა.

ის იმდენად დაჯერებული და დარწმუნებული იყო საკუთარ ძალებში, რომ, როცა მასთან მისი მეომრების მიერ წართმეული აქლემების უკან დასაბრუნებლად აბდულმუთალიბი მივიდა, ებრეჰეს ძალიან გაუკვირდა:

—მე ქააბას დასანგრევად მოვედი, შენ კი საკუთარ აქლემებზე ფიქრობ?! — უთხრა მას.

—ქააბას ჰყავს პატრონი, ის მას დაიცავს! — უპასუხა აბდულმუთალიბმა. ებრეჰემ მიუგო:

—არ არსებობს ისეთი ძალა, რომელიც ჩემგან მის დაცვას შეძლებს.

თავის სიძლიერეში დარწმუნებული ებრეჰე, როცა მექას მიუახლოვდა და ქააბაზე თავდასხმის ბრძანება გასცა, მის სპილოებს გავლის უნარი წაერთვათ, ცა კი (ყურანში „ებაბილის“ სახელით ცნობილი) ჩიტებით დაიფარა. მათ კლანჭებით გამომწვარი თიხის პატარ-პატარა კენჭები მოჰქონდათ, რომლებიც სეტყვასავით დაუშინეს ებრეჰეს ჯარს. ეს კენჭები ვისაც მოხვდა, ადგილზევე გაანადგურა. მექას მიმდებარე ტერიტორია უცებ სპილოთა და ადამიანთა სასაფლაოდ იქცა, ლეშითა და გვამებით გაივსო. პაწაწინა ჩიტებმა ვებერთელა სპილოები უეცრად გაანადგურეს. ამ წელს „სპილოს წელი“ ეწოდა.

ალლაჰი ამ ამბავს ყურანში ასე გადმოგვცემს:

أَلَمْ تَرَ كَيْفَ فَعَلَ رَبُّكَ بِأَصْحَابِ الْفِيلِ أَلَمْ يَجْعَلْ كَيْدَهُمْ

فِي تَضْلِيلٍ وَأَرْسَلَ عَلَيْهِمْ طَيْراً أَبَابِيلَ تَرْمِيهِم

بِحِجَارَةٍ مِّن سِجِّيلٍ فَجَعَلَهُمْ كَعَصْفٍ مَّأْكُولٍ

**„განა არ დაინახე, როგორ მოექცა უფალი შენი სპილოს პატრონებს?**

**განა არ ჰქმნა მათი განზრახვა ამაოდ?**

**და მიუსია მათზე ჩიტების ურდოები,**

**რომელთაც დაუშინეს გამომწვარი თიხის ქვები**

**და დაამსგავსა (ჰქმნა) ისინი (ბოგანოსგან (ყანის ჭიისაგან)) შეჭმული ყანის დაფლეთილ ფოთოლს! "**[34]

ასეთნაირად დასაჯა ღმერთმა ისინი, რადგანაც ქააბა მისი ბრძანებით აგებული „სიკეთის სახლია" და მასზე ხელის აღმართვა არავის ეპატიება. ღმერთმა ქააბა, როგორც მისდამი სამსახურის ადგილი, დალოცა და წმინდად დაადგინა. ამიტომ თვითონვე უზრუნველყოფს მის უსაფრთხოებას.

ხოლო სასჯელი, რომელიც ებრეჰეს ამ წმინდა სალოცავისადმი უპატივცემულობისათვის მიეზღო, ქვეყნიერების აღსასრულამდე სამაგალითო მუქარაა ანალოგიური ხასიათის ქმედების მსურველთათვის.

სხვა აიათში ასეა ნაბრძანები:

34. სურა ფილი, აითები 1-5.





وَمَنْ أَظْلَمُ مِمَّن مَّنَعَ مَسَاجِدَ

اللَّهِ أَن يُذْكَرَ فِيهَا اسْمُهُ وَسَعَى فِي خَرَابِهَا أُوْلَئِكَ مَا كَانَ

لَهُمْ أَن يَدْخُلُوهَا إِلاَّ خَآئِفِينَ لَهُمْ فِي الدُّنْيَا خِزْيٌ

وَلَهُمْ فِي الآخِرَةِ عَذَابٌ عَظِيمٌ

**„და ვინაა იმაზე დესპოტი, ვინც აუკრძალა ალლაჰის სალოცავებში მისი სახელი იხსენებოდეს და მოიწადინა მათი (სალოცავების)** განადგურება? სწორედ ასეთებს მართებთ იქ შიშით შესვლა. მათთვისაა დამცირება სააქაოს და მძიმე სასჯელი საიქიოს!“.[35]

დაუნდობელი და დესპოტი ებრეჰე, რომელიც საბოლოოდ იმ მცდარ დასკვნამდე მივიდა, რომ მას უსაზღვრო ძალა გააჩნდა და ალლაჰის წინააღმდეგ შეეძლო ბრძოლა, ღმერთმა დასაჯა და გაანადგურა არა უდაბნოს ისეთი საშინელი და ძლიერი ცხოველებით, როგორიცაა ლომი, ვეფხვი, ან შხამიანი გველი, არამედ სრულიად უმწეო და პატარა არსებების მიერ ნასროლი მუხუდოს მარცვალზე უფრო პატარა კენჭებით. ღმერთმა მასზე ბევრად უფრო მცირე ზომისა და უმწეო შესახედაობის არსებებით გაანადგურა ამპარტავანი ფარაონი, ნემრუდიცა და ჯალუთიც. ამით მან ცხადყო, თუ რამდენად უმწეონი იყვნენ ისინი სინამდვილეში და რამდენად უადგილო იყო მათი ბაქი-ბუქი.

ებრეჰე დაჩეხილი სხეულის ამარა, შერცხვენილი და განადგურებული, რის ვაი-ვაგლახით დაბრუნდა იემენ-

35. სურა ბაყარა, აიათი 114.





ში, იქ, საიდანაც სულ მცირე ხნის წინ დიდი სიამაყითა და პომპეზურობით გამოილაშქრა. მისი ეს მდგომარეობა თვალსაჩინო მაგალითია იმისა, რომ ქედმაღალნი ჯერ კიდევ სიკვდილამდე შერცხვებიან.

„სპილოს წელი" ყურაიშთა შორის ერთგვარი წელთაღრიცხვის დასაბამადაც იქცა. ამას შემდეგი მაგალითიც მოწმობს:

— მე და მუჰამმედ შუამავალი სპილოს წელს დავიბადეთ. — ამბობს ქუბაშ ბინ უშაიმი.

ოსმან ბინ აფფანმა მას ჰკითხა:

— შენ უფროსი ხარ, თუ მუჰამმედ შუამავალი?

— მუჰამედ შუამავალი ჩემზე ბევრად უფროსია. დაბადების თვალსაზრისით კი, მე მასზე ადრე დავიბადე.[36] — პასუხობს იგი წინდახედულად.

## იბრაჰიმ შუამავალი და ჰანიფობა

მართალია, მექაში კერპთაყვანისმცემლობა იყო გამეფებული, მაგრამ ერთღმერთიანობის კვალი მთლიანად არ გამქრალა. იბრაჰიმ შუამავლის მიერ ნაქადაგებ ერთღმერთიანობას, თუმცა მცირე რაოდენობის, მაგრამ მიმდევრები მაინც ჰყავდა.

36. როგორც გადმოცემით არის ცნობილი, მუჰამედ შუამავლის ﷺ თანამი - დევრებმა იცოდნენ, რომ შუამავალი ყველაზე წმინდა იყო და ყველაზე მაღლა იდგა. ამიტომ ამ საკითხთან მიმართებაში დიდ სიფრთხილეს იჩენდნენ, უკიდურესად ბედნიერი იყო ის, ვინც მის სხეულს შეეხებოდა: „აი ამ ორი ხელით შუამავალს შევეხე"— იტყოდა ვინც მას შეეხებოდა და იქ მყოფებს ხელებს აჩვენებდა. (ბინ სადი, IV, 306; ჰაისემი, VIII, 42).

იბრაჰიმ შუამავალი, რომელსაც **„ჰალილულაჰს“** უწოდებდნენ, რაც „ალლაჰის მეგობარს“ ნიშნავს, შუამავალთა შორის „უდიდესად წოდებულ შუამავალთაგან“ ერთ-ერთია. იგი ბევრი შუამავალის, მათ შორის წმინდა მუჰამმედის წინაპარია. ალლაჰმა მას ათგვერდიანი სუხუფი (შთაგონება) გარდმოუვლინა.

იბრაჰიმ შუამავალი ყურანის 25 სურაში 69-ჯერ „ევვაჰ“ (ადამიანი, რომელიც სულ ოხრავს), „ჰალიმ“ (მშვიდი, წყნარი), „მუნიბ“ (ღმერთისადმი მინდობილი), „ქანით“ (ალლაჰისადმი მორჩილი), „შაქირ“ (ალლაჰისადმი მადლიერების გამომხატველი) და „ჰანიფ“ სახელებით სულ ხოტბითა — დიდებითაა მოხსენიებული.

იბრაჰიმ შუამავლის სარწმუნოებას „ჰანიფობა“ ეწოდა. სიტყვა „ჰანიფი“ ლექსიკური მნიშვნელობით მონოთეისტს ნიშნავს. მან განერიდა ცდომილებებს და ჭეშმარიტ გზას დაადგა, სხვა სარწმუნოებები და ბრმა რწმენები დაგმო და მხოლოდ ერთი ალლაჰი ირწმუნა.

ალლაჰი ყურანში ასე ბრძანებს:

وَقَالُواْ كُونُواْ هُوداً أَوْ نَصَارَى تَهْتَدُواْ قُلْ بَلْ مِلَّةَ إِبْرَاهِيمَ

حَنِيفاً وَمَا كَانَ مِنَ الْمُشْرِكِينَ

**„.და თქვეს: იყავით იუდეველნი ან ქრისტიანნი, რომ ეწიოთ ჭეშმარიტებას. უთხარი შენ (ო, მუჰამმედ): არა! იბრაჰიმის, ჰანიფის (ერთმორწმუნეობის, მონოთეიზმის) რწმენისა! და ის არ ყოფილა წარმართთაგანი“**[37]

37. სურა ბაყარა, აიათი 135.

مَا كَانَ إِبْرَاهِيمُ يَهُودِيّاً وَلاَ نَصْرَانِيّاً وَلَكِن كَانَ

حَنِيفاً مُّسْلِماً وَمَا كَانَ مِنَ الْمُشْرِكِينَ

**„ იბრაჰიმი არ ყოფილა არც იუდეველი და არც ქრისტიანი, არამედ იყო ჰანიფი მუსლიმი და არ იყო წარმართი იგი.“**[38]

ისლამამდელ პერიოდში, ყოველგვარი ცდომილებისა და კერპთაყვანისმცემლობის უარმყოფელსა და ერთადერთი ალლაჰის მორწმუნე იბრაჰიმ შუამავლის სარწმუნოების მიმდევრებს „ჰანიფები“ ეწოდებოდათ. აი, ზოგიერთი მათგანიც: ვარაყა ბინ ნევფელი, აბდულლაჰ ბინ ჯაში, ოსმან ბინ ჰუვაირისი, ზეიდ ბინ ამრი, ყუსს ბინ საიდი. მათ უმსგავსობად მიაჩნდათ უსულო, უენო, უმწეო კერპების წინაშე მუხლმოყრა და მათდამი ვედრება.

იბნი ომარი[39] მოგვითხრობს:

38. სურა ალი იმრანი, აიათი 67.
39. **აბდულლაჰ ბინ ომარი** მუჰამმედ შუამავალზე ﷺ შუამავლობის მისიის მოვლინებიდან სამი წლის თავზე დაიბადა. მამამისმა წმინდა ომართან ერთად ჰიჯრა შეასრულა და გადავიდა მედინაში. აბუ ეიუბ ალ-ანსართან ერთად მონაწილეობა მიიღო **კონსტანტინეპოლზე** გალაშქრებაში. ვინაიდან, მისი უფროსი და — წმინდა ჰაფსა — შუამავლის მეუღლე იყო, საშუალება ჰქონდა მის გვერდით, ახლო წრეში ყოფილიყო. მის მიერ, განმეორებით გადმოცემულების ჩათვლით, 2630 წმინდა ჰადისია გადმოცემული. ჰადისთა გადმოცემის ამ რაოდენობით მას, ყველაზე ბევრი ჰადისის გადმომცემ შვიდეულთა შორის, აბუ ჰურეირას შემდეგ, მეორე ადგილი უკავია. იბნი ომარი, ამავე დროს, ყველაზე მეტ ფეთვას (შარიათით უფლებამოსილი პირის მიერ ამა თუ იმ საკითხზე გადაწყვეტილება ან პასუხი შარიათის კანონების შესაბამისად) გამცემი შუამავლის შვიდი თანამიმდევარიდან ერთ-ერთი იყო. მუჰამმედ შუამავლის ﷺ ცხოვრების პრინციპის მიბაძვისა და მისი ბრძანების შესრულების სიზუსტის საკითხში ბადალი არ ჰყავდა. მისადმი იმდენად დიდი სიყვარული და ერთგულება აკავშირებდა, რომ მუჰამმედ შუამავლის ﷺ გარდაცვალების შემდეგ ნამაზებს შუამავლის ნალოც ადგილებში ლოცულობდა,

„შუამავლობის მისიის მიღებამდე, ერთხელ მუჰამმედ შუამავალი ﷺ ბელდაჰის[40] დაბლობში, იქაურებმა სუფრასთან მიიპატიჟეს. სუფრასთან ზეიდ ბინ ამრ ბინ ნევფელიც იმყოფებოდა. შუამავალს ხორცი მიაწოდეს, მაგრამ მან არ აიღო. ხორცი ასევე არ მიირთვა ზეიდმაც, რომელმაც ამის მიზეზი შემდეგნაირად განმარტა:

„მე თქვენი კერპების სახელზე დაკლული პირუტყვის ხორცს არ ვჭამ. მე მხოლოდ ალლაჰის სახელით დაკლულის ხორცს მივირთმევ."

ზეიდი აკრიტიკებდა ყურაიშელთა ტომის მიერ პირუტყვთა შეწირვას კერპებისადმი, იგი ამბობდა:

---

იმ გზაზე დადიოდა, რომელზეც შუამავალი, იმ ხის ჩრდილში ისვენებდა, სადაც შუამავალი ჯდებოდა ხოლმე; ამ ხეებს კი რწყავდა, რომ არ გამხმარიყო *(ბუჰარი, სალათი, 89; ბინ ჰაჯერი, ალ-ისაბა, II, 349).*

ერთ დღეს ფეხი შეეკუმშა.

„მისი სახელი ახსენე, ვინც ყველაზე მეტად გიყვარს"— უთხრა გვერდით მყოფმა აბდურრაჰმან ბინ სადმა.

„მუჰამმედი!" — თქვა მან და ფეხი გაეხსნა (ბინ სადი, IV, 154).

იბნი ომარი მუჰამმედ შუამავლის თანამიმდევართაგან ერთ-ერთი ყველაზე მოწინავე მდიდართაგანი იყო. ქონებას არ აგროვებდა, რაც ხელში მოჰყვებოდა, სულ ღარიბ-ღატაკებს ურიგებდა. რაც ყველაზე მეტად უყვარდა ან მოსწონდა, ღმერთის გზაზე ხარჯავდა და წყალობად გასცემდა. დაიწყო ყველა იმ მონის გათავისუფლება, ვისაც კარგი მდგომარეობა ჰქონდა, განსაკუთრებით იმათი, ვისზეც გაიგებდა, რომ ნამაზს ლოცულობსო. მას უთხრეს, რომ მონათა ერთი ნაწილი გათავისუფლების მიზნით დადიოდა მეჩეთში. იბნი ომარმა ასე უპასუხა:

„ვისაც სურს, რომ მე ღმერთით მომატყუოს, დაე მოვტყუვდე, მე თანახმა ვარ".

სხვადასხვა მიზეზით ათასზე მეტი მონა გაათავისუფლა. გარდაიცვალა მექაში 85 წლის ასაკში, ჰიჯრის წელთაღრიცხვით 73 წელს, ჩვენი წელთაღრიცხვით კი 692 წელს.

40. ბელდაჰი: მექას ახლოს ერთი ველი.





„ცხვარი ალლაჰმა გააჩინა. მისთვის ციდან წვიმა დაუშვა, მიწიდან კი მცენარეები აღმოაცენა. თქვენ კი მას ალლაჰის სახელის ხსენების გარეშე ჰკლავთ“.[41]

ერთ-ერთი სხვა გადმოცემა კი ასეთია:

„ზეიდ ბინ ამრი, ვარაყა ბინ ნევფელთან ერთად, ჭეშმარიტი სარწმუნოების საძიებლად და საპოვნელად დამასკოში წავიდა. იქ ერთ იუდეველ სწავლულს გადაეყარა. მას მათი სარწმუნოების შესახებ კითხვები დაუსვა და უთხრა:

—შესაძლოა თქვენს სარწმუნოებაზე მოვექცე, გამარკვიე მასში.

—სანამ ღმერთის რისხვას არ იწვნევ, მანამდე ჩვენს სარწმუნოებაზე ვერ მოექცევი! — უპასუხა იუდეველმა.

—მე ღმერთის რისხვას გამოვექეცი და აქ იმიტომ ჩამოვედი. (მე მის რისხვას კი არა, მისი კმაყოფილების მოპოვებას და წყალობას ვეძებ). საერთოდ არ ვაპირებ, რომ ღმერთის რისხვისგან რაიმე წილი მივიღო. შენ, მე სხვა რომელიმე სარწმუნოება მიჩვენე (და იმაზე მოვექცევი).

—მე ჰანიფობის გარდა სხვა სარწმუნოება არ ვიცი. — უპასუხა იუდეველმა სწავლულმა.

ზეიდმა ჰკითხა:

—ჰანიფობა რა არის?

—იბრაჰიმ შუამავლის სარწმუნოებაა. ის არც იუდეველი იყო და არც ქრისტიანი. ალლაჰის გარდა სხვა ღვთაებას არ აღიარებდა, — უპასუხა იუდეველმა.

41. ბუჰარი, მენაქიბ ალ-ანსარი, 24; ზაბაიჰი, 16.





ზეიდი შემდეგ ერთ ქრისტიან სწვალულს შეხვდა და მასაც იგივე კითხვები დაუსვა.

ქრისტიანმა სწავლულმაც იუდეველივით უპასუხა:

—სანამ ღმერთის წყევლიდან შენს წილს არ მიიღებ, ჩვენს სარწმუნოებაზე ვერ მოექცევი.

—მე ხომ ღმერთის წყევლას გამოვექეცი და ამ ქვეყანაში ამიტომ მოვედი. რამდენადაც შევძლებ, ღმერთის წყევლას თავი უნდა დავაღწიო. შენ შეგიძლია, სხვა სარწმუნოება მიმასწავლო?

ამ სწავლულმაც, წინას მსგავსად, ჰანიფობაზე დაიწყო საუბარი. როცა ზეიდმა იბრაჰიმ შუამავალთან დაკავშირებული სიტყვები მოისმინა, იმ ქვეყანას განერიდა. საზღვარს რომ გასცილდა, ხელები ცისკენ აღაპყრო და ღმერთს ასე შეჰღაღადა:

„ღმერთო ჩემო, შენ იყავ მოწმე, რომ მე იბრაჰიმ შუამავლის სარწმუნოების მიმდევარი ვარ.“[42]

ესმა ბინთი აბუ ბაქრი კი ზეიდის შესახებ შემდეგს გადმოგვცემს:

„ზეიდ ბინ ამრი ფეხზე ადგა, ზურგით ქააბას მიეყრდნო და თქვა:

„ყურაიშნო! ვფიცავ ღმერთს, ჩემს გარდა არც ერთი არა ხართ იბრაჰიმ შუამავლის სარწმუნოების მიმდევარი.“

ზეიდი მიწაში ცოცხლად დასამარხ გოგოებს მფარველობდა და მათ სიცოცხლეს უნარჩუნებდა.

42. ბუჰარი, მენაქიბ ალ-ანსარი, 24.

იმ მშობელს, რომელსაც საკუთარი ქალიშვილის ცოცხლად დამარხვა სწადდა, ასე ეტყოდა:

—ნუ დამარხავ, მასთან დაკავშირებულ ყოველგვარ სიძნელეს საკუთარ თავზე ვიღებ. — შემდეგ კი, როცა გოგო გაიზრდებოდა, მამამისს ასე ეტყოდა:

—თუ ინებებ, შენს ქალიშვილს დაგიბრუნებ, თუ არა და ისევ მე გავაგრძელებ მასზე ზრუნვასო!"[43] მუჰამმედ შუამავალმა ﷺ ჰანიფ მორწმუნეთაგან ვარაყას შესახებ ასე ბრძანა:

„იგი სამოთხის შუაგულში დავინახე, ტანს ოქროთი მოქარგული აბრეშუმის ტანსაცმელი ემოსა".

ზეიდის შესახებ კი ასე თქვა:

„იგი განკითხვის დღეს აღსდგება, როგორც ჩემსა და ისა (იესო) შუამავალს შორის მოღვაწე ცალკეული ერთი ღმერთის მორწმუნე საზოგადოება."[44]

ჰანიფ მორწმუნეებს, რადგანაც მეტნაკლებად იცოდნენ წინა ღვთიური წიგნების შინაარსი, ესმოდათ, რომ „უკანასკნელი შუამავლის" მობრძანების დრო უკვე მოახლოებული იყო და მოუთმენლად ელოდნენ მას.

ისლამის სწავლულთა უმრავლესობის აზრით, მუჰამმედ შუამავლის ﷺ მშობლებიც მექქელ ჰანიფ მორწმუნეებს მიეკუთვნებოდნენ.

ჰანიფობა, როგორც ისლამი, ერთი ღმერთის რწმენაა. ამ მიზეზითაა განპირობებული, რომ ალლაჰი მუჰამმედ

43. ბუჰარი, მენაქიბ ალ-ანსარი, 24.
44. ჰეისემი, IX, 416.





შუამავალს ﷺ ჰანიფ იბრაჰიმ შუამავლის სარწმუნოება-ზე მიყოლას ყურანში ასე უბრძანებს:

ثُمَّ أَوْحَيْنَا إِلَيْكَ أَنِ اتَّبِعْ مِلَّةَ إِبْرَاهِيمَ حَنِيفاً وَمَا كَانَ

مِنَ الْمُشْرِكِينَ

**„შემდგომ ჩვენ ზეშთაგაგონეთ შენ: შეუდექი, როგორც ჰანიფი, იბრაჰიმის რჯულს, რომელიც არ იყო წარმართთაგანი!“**[45]

ამიტომ ჰანიფობის სახელი ისლამის შესახებაც იქნა გამოყენებული და ჭეშმარიტ მუსლიმებს „ჰანეფიც“ ეწოდათ. მუჰამმედ შუამავალმაც ﷺ ასე ბრძანა.:

**„მე შემწყნარებელი ჰანიფის (ერთღმერთიანობა) სარწმუნოებით წარმოვიგზავნე.“**[46]

45. სურა ნაჰლი, აიათი 123.
46. აჰმადი, V, 266. ბუჰარი, იმანი, 29.

## წმინდა მუჰამმედ შუამავლის



## დაბადება და ბავშვობა

ალლაჰისათვის არ არსებობს დრო და სივრცე. ასეთი მცნებები მის თვისებებში არ შედის[1]. ღმერთმა, რომელიც მხოლოდ თვითონ არსებობს მარადიულად და მის არსებობას დასაწყისი არა აქვს და რომელსაც არსებობისათვის სხვა გამჩენი არ სჭირდება ისურვა, რომ ცნობილი გამხდარიყო მისი არსებობა და ღვთისმსახურების, როგორც მისი არსებობის ცნობის აუცილებელი პირობის გზით, ედიდებინათ იგი.

მუჰამმედ შუამავლის წმინდა წარმომავლობა

მუჰამმედ შუამავლის მამა აბდულლაჰია, დედა კი ამინე. მუჰამმედ შუამავლის გვარი ადნანიდან იწყება, რომელიც ისმაილ შუამავლის შვილის — ქაიზარის შთამომავლების ყველაზე ღირსეული წარმომადგენელი იყო[2].

---

1. ადამიანის გონებას, თავისი ბუნებიდან გამომდინარე, დროისა და ად - ილის პირობების შესაბამისად ფიქრი შეუძლია და ნივთიერი სამყაროდან მიღებული შთაბეჭდილებების გამოყენებით, ნაწილობრივ მაინც, ჭეშმარიტებას ჰპოვებს. ადამიანი იძულებულია, მისი თვალით ხილულის მიღმა არსებული სამყაროს ჭეშმარიტებათა შესაცნობად, მისი თვალით ხილულ სამყაროზე დაკვირვებები და შთაბეჭდილებები გამოიყენოს. იგი იძულებულია აგრეთვე სრულიად მეტაფიზიკური სინამდვილეების, როგორც შინაარსობრივ, ასევე სახელის განსაზღვრაში, გადატანითი მნიშვნელობის სიტყვებით იაზროვნოს.
2. მუჰამმედ შუამავლის წმინდა გენეალოგია ასეთია: მუჰამმედი ძე ა - დულლაჰისა, აბდულლაჰი ძე აბდულმუტალიბისა, აბდულმუტალიბი ძე ჰაშიმისა, ჰაშიმი ძე აბდი მენაფისა, აბდი მენაფი ძე ქუსაისა, ქუსაი ძე ქილაბისა, ქილაბი ძე მურრესი, მურრე ძე ქაბისა, ქაბი ძე ლუაის, ლუაი ძე გალიბისა, გალიბი ძე ფიჰრისა, ფიჰრი ძე მელიქისა, მელიქი ძე ნადრისა, ნადრი ძე ქინანესი, ქინანე ძე ჰუზეიმესი, ჰუზეიმე ძე





გადმოცემის თანახმად, ადნანის შვილი მეადდი, ისა (იესო) შუამავლის თანამედროვე ყოფილა.

მუჰამმედ შუამავალი, ﷺ ყურაიშთა შორის ყველაზე სპეტაკ და ღირსეულ ოჯახს ეკუთვნოდა, როგორც მამის, ისე დედის მხრიდან. შუამავალი ბ თავისი გვარის სიწმინდისა და უმწიკვლობის შესახებ ამბობს:

„მე ჩემი მშობლებისაგან გავჩნდი ისე, რომ ისლამამდელი პერიოდის უწმინდურობათაგან არაფერი წამცხებია. წმინდა ადამიდან მოყოლებული ჩემი მშობლების ჩათვლით, სარწმუნოებრივი, კანონიერი ქორწინების საფუძველზე გავჩნდი და არა სიძვისა და მრუშობის შედეგად[3].“

შუამავლის სხვა სახელი მუსტაფაა. ეს სახელიც ისტორიულ რჩეულობასა და უმწიკვლობაზე მეტყველებს.

როდესაც ის საზოგადოება, რომელშიც შუამავალი მოღვაწეობდა, ორად იყოფოდა, ღმერთის წყალობით მუჰამმედ შუამავალი ყოველთვის საუკეთესოთა მხარეზე რჩებოდა. ადამ შუამავლიდან მოყოლებული, ყველაზე სუფთა და უმწიკვლო მშობლებზე გავლით მოაღწია მანამდე[4].

მუჰამმედ შუამავალი კი ამ საკითხთან დაკავშირებით წმინდა ჰადისებში ასე ბრძანებს:

„მე ადამის მოდგმის ყველაზე კეთილ და ყველაზე უბიწოთაგან გავჩნდი, რომელთა გენიც მთელი ისტო-

მუდრიქესი, მუდრიქე ძე ილიასისა, ილიასი ძე მუდარისა, მუდარი ძე ნიზარისა, ნიზარი ძე მეადდისა, მეადდი ძე ადნანისა. (ბუჰარი, მანაქიბ ალ-ანსარი, 28; ბინ ჰიშამი, I, 1-3; ბინ საადი, I, 55-56).

3. ბინ ქესირი, ალ-ბიდაია, II, 260.

4. იხ. აჰმედი, I, 210.

რიის მანძილზე გადაეცა ერთი ოჯახიდან მეორეს და საბოლოოდ მოაღწია იმ ოჯახამდე, რომელსაც მე ვეკუთვნი[5]."

„ალლაჰმა იბრაჰიმის შვილთაგან ისმაილი შეარჩია, ისმაილის შვილთაგან — ქინანეს შვილები, ქინანეს შვილთაგან — ყურაიშები, ყურაიშთაგან ჰაშიმის შვილები, ჰაშიმის შვილთაგან — აბდულმუტალიბის შვილები, მათგან კი — მე[6]."

ისლამის დიდი სწავლული იბნ ჰალდუნი მუჰამმედ შუამავლის ﷺ გენეალოგიის ნათლად და დეტალურად ცოდნასთან და ამ წარმომავლობის ისტორიულ უბიწოებასთან დაკავშირებით შემდეგს აღნიშნავს:

„ადამ შუამავლიდან მოყოლებული, მუჰამმედ შუამავლის გარდა, არც ერთი სხვა რომელიმე ადამიანის არც გენეალოგიაა ასე დეტალურად ცნობილი და არც არავის წარმომავლობის ისტორიაა ასეთი უბიწო, როგორც მუჰამმედ შუამავლისა. ეს ალლაჰის განსაკუთრებული წყალობაა მისი რჩეულისადმი[7]."

მუჰამმედ შუამავლის ﷺ მშობლების

აბდულლაჰისა და ემინეს ქორწინება

მუჰამმედ შუამავლის ﷺ მოვლინების წინა პერიოდში, მივიწყებული იყო ერთღმერთიანობა, ქააბა სხვადასხვა ტომისა და ერის სათაყვანებელი კერპებით იყო სავსე, ხოლო ზემზემის ჭა კი გაუქმებული.

5. ბუჰარი, მენაქიბი, 1.
6. მუსლიმი, ფადაილი, 1; თირმიზი, მენაქიბი, 1.
7. იბნი ჰალდუნი, I, 115.

მუჰამმედ შუამავლის ﷺ ბაბუას — აბდულმუტალიბს, ერთ დღეს, როცა ჰიჯრში (ადგილის სახელწოდება) ეძინა, სიზმარში ზემზემის ჭის ამოთხრა და გაწმენდა ებრძანა. შემდეგ მისთვის გამოსაცნობი ნიშნით ის ადგილი იქნა ნაჩვენები, სადაც ზემზემის ჭა მდებარეობდა.

როცა აბდულმუტალიბი ჭის თხრას შეუდგა, ყურაიშებმა არ დაანებეს, ჩვენი სალოცავის გვერდით ჭას არ მოგათხრევინებთო. აბდულმუტალიბს საიმისოდ ძალა არ ჰყოფნიდა, რომ მათთვის მარტოდმარტოს წინააღმდეგობა გაეწია. ამიტომ ღმერთს შეჰპირდა, რომ თუ იგი 10 ვაჟიშვილს მისცემდა და ისინი იმ ასაკამდე მიაღწევდნენ, რომ მის დაცვას შესძლებდნენ, ერთ მათგანს მსხვერპლად შესწირავდა.

გარკვეული დროის შემდეგ ყურაიშებმა აბდულმუტალიბს უჩვეულო და არაბუნებრივი ქცევები შენიშნეს, რის გამოც ცოტათი მოლბნენ და ნება დართეს ჭის მოსათხრელად. აბდულმუტალიბმაც ჭა ამოთხარა და ზემზემის წყალი გამოაჩინა. დროთა განმავლობაში 10 ვაჟიშვილი მართლაც შეეძინა და იმ ასაკამდე მიაღწიეს, რომ მისი დაცვა შეეძლოთ. ამის გამო აბდულმუტალიბს წლების წინ მისი დანაპირები სიზმარში შეახსენეს. აბდულმუტალიბმა, შეპირებულის შესასრულებლად, ერთიმეორის მიყოლებით წვრილფეხა და მსხვილფეხა პირუტყვი შესწირა მსხვერპლად, მაგრამ ყოველი შეწირული მსხვერპლის შემდეგ უფრო დიდი მსხვერპლი იქნა მოთხოვნილი.

— უფრო დიდი რაღაა? — შეეკითხა აბდულმუტალიბი.

მაშინ მას სიზმარში შეახსენეს, რომ ათიდან ერთი-ერთი შვილის შეწირვას იყო შეპირებული. აბდულმუტალიბმა შვილები იხმო და ღმერთზე მიცემული პირობის შესრულებისათვის მათ მორჩილებისაკენ მოუწოდა. შვილებს წინააღმდეგობა არ გაუწევიათ და უთხრეს:

„შენ ღმერთისთვის მიცემული პირობა შეასრულე. ისე მოიქეცი, როგორც საჭიროა“.

აბდულმუტალიბმა შვილებს შორის წილი ჰყარა და ღმერთს შეევედრა:

„ღმერთო ჩემო! შენ, ჩემი შვილებიდან ერთ-ერთის მსხვერპლად შეწირვას შეგპირდი. მათ შორის წილი უნდა ვჰყარო და რომელიც გსურდეს, წილი მას არგუნე!“

მსხვერპლად შეწირვა მუჰამმედ შუამავლის ბ მამას აბდულლაჰს ხვდა წილად. როცა აბდულმუტალიბმა შვილი შესაწირად ქააბასთან მიიყვანა, მექქელებს შეეშინდათ, შვილის მსხვერპლად შეწირვა ტრადიციად არ ქცეულიყო და მას ამ საქმეში ხელი შეუშალეს. აბდულმუტალიბი დაიყოლიეს და ერთ სწავლულთან მიიყვანეს.

—თქვენში ერთი ადამიანის სისხლი რას ფასობს? — ჰკითხა სწავლულმა.

—ათ აქლემს! — უპასუხეს.

—მაშინ აბდულლაჰსა და ათ აქლემს შორის ჰყარეთ წილი. თუ წილი აბდულლაჰს ხვდა, მაშინ აქლემების რაოდენობა ათით გაზარდეთ და ოც აქლემსა და აბდულლაჰს შორის ჰყარეთ წილი. თუ წილი კვლავ აბდულლაჰს ხვდა, მაშინ აქლემების რაოდენობა ათით კიდევ გაზარდეთ და





წილისყრა გააგრძელეთ მანამ, სანამ წილი აქლემებს არ ხვდება." — ურჩია სწავლულმა.

როცა ათ აქლემსა და აბდულლაჰს შორის ჰყარეს წილი, წილი აბდულლაჰს ხვდა. აქლემების რაოდენობა ათით გაზარდეს და წილისყრა გაიმეორეს, მაგრამ წილი კვლავ აბდულლაჰს ხვდა. წილისყრა ასე გაგრძელდა მანამ, სანამ აქლემების რიცხვმა ასს არ მიაღწია. მაშინ კი წილი აქლემებს ხვდა. კარგად რომ დარწმუნებულიყო, აბდულმუტალიბმა წილისყრა სამჯერ გაამეორებინა. თან ფეხზე ადგა და ღმერთს შვილის გადარჩენა შეევედრა. როცა სამივეჯერ წილი აქლემებს ხვდა, წილის ყრის მოწმეებმა სიხარულით ღმერთი ადიდეს. ამის შემდეგ აბდულმუტალიბმა მსხვერპლად აქლემები შესწირა და ხორცი ღარიბებს დაურიგა[8].

მუჰამმედ შუამავალი ხაზს უსვამს, რომ მისი დიდი ბაბუა ისმაილ შუამავალი და მამა აბდულლაჰი ორივენი მსხვერპლად შესაწირად იქნენ შერჩეულნი და დასძენს:

„მე ორი მსხვერპლად შესაწირად შერჩეულის შვილი ვარ[9]."

„ამ მოვლენის გამო იყო, რომ მუჰამმედ შუამავალი ხანდახან „იბნი ზებიჰაინ" — ორი მსხვერპლად შესაწირად შერჩეულთა შვილის სახელითაც მოიხსენიებოდა[10]."

აბდულლაჰი საკუთარ ძმებსა და მთელი ყურაიშის ახალგაზრდობას შორის ფიზიკური სილამაზითა და ზნეობრივი სისპეტაკით გამოირჩეოდა, მათ შორის საუკეთესო იყო აგრეთვე გონიერებითა და სრულყოფილი შინა-

8. იხ. იბნი ჰიშამი, I, 163-168; ბინ საადი, I, 83-85; ჰაქიმი, II, 604/4036.
9. ჰაქიმი, II, 609/4048.
10. იხ. ჰაქიმი, II, 604/4036.

განი ბუნებითაც[11]. ამიტომ ყველა ყურაიშელ ქალიშვილს მასზე ეჭირა თვალი.

აბდულმუტალიბმა აბდულლაჰის საცოლედ ბენი ზუჰრეს ტომის ბელადს – ვეჰბ ბინ აბდი მენაფს — ქალიშვილი ემინე სთხოვა. ვინაიდან ემინემაც, რომელიც წარმომავლობითა და ზნეობით ყურაიშთა შორის ერთ-ერთი საუკეთესო იყო, თანხმობა განაცხადა, ქორწინება შედგა[12]. ემინეს გენეალოგია ასეთია: ვეჰბ ბინ აბდი მენაფი ძე ზუჰრასი, ზუჰრა ძე ქალიბისა, ქალიბი ძე მურრასი. ზუჰრა ჰაშიმიანთა წინაპარ ყუსაი ბინ ყილაბის ძმაა, ამიტომ წმინდა ემინესა და წმინდა აბდულლაჰის წარმომავლობა ამ სათავო წერტილში ერთდება[13].

## მუჰამმედ შუამავლის ﷺ მამის აბდულლაჰის გარდაცვალება

მუჰამმედ შუამავლის ﷺ მამა ქორწინებიდან ცოტა დროის გასვლის შემდეგ ყურაიშთა ერთ-ერთ სავაჭრო ქარავანს დამასკოში გაჰყვა. როცა ვაჭრობა მოათავეს და უკან გამობრუნდნენ, გზაში ავად გახდა. მედინაში რომ ჩამოვიდნენ, აბდულლაჰმა მეგობრებს უთხრა: „მე აქ მცირე ხნით ჩემი დედის ძმებთან — ნაჯჯარის შვილებთან მინდა გავჩერდეო“ და ერთი თვე იქ დარჩა.

ბიძებმა ყველაფერი იღონეს მის განსაკურნად, მაგრამ არაფერი გამოუვიდათ. აბდულლაჰი 25 წლის ასაკში მედინაში გარდაიცვალა და იქვე დაასაფლავეს[14]. ემინემ,

11. იხ. ჰალები, I, 51-62.
12. იხ. იბნი ჰიშამი, I, 168-169.
13. იხ. იბნი საადი, I, 59-60.
14. იხ. იბნი საადი, I, 59-60.





როცა ქმრის გარდაცვალების ამბავი გაიგო, მწუხარებისაგან ბევრი ცრემლი ღვარა და იგლოვა [15].

## მუჰამმედ შუამავლის ﷺ დაბადებამდე

მისი მოვლინების მახარობელი ნიშნები

მუჰამმედ შუამავლის ﷺ დაბადებამდე ღვთისმიერი ბევრი მოვლენა და ნიშანი გამოჩნდა იმის მაუწყებლად, რომ სამყაროს შუამავალი უნდა მოვლინებოდა და მთელი კაცობრიობა თითქოს სულმოუთქმელად მას ელოდებოდა.

წმინდა აიათში ასეა ნაბრძანები:

وَإِذْ أَخَذَ اللّهُ مِيثَاقَ النَّبِيِّيْنَ لَمَا آتَيْتُكُم مِّن كِتَابٍ وَحِكْمَةٍ ثُمَّ جَاءكُمْ رَسُولٌ مُّصَدِّقٌ لِّمَا مَعَكُمْ لَتُؤْمِنُنَّ بِهِ وَلَتَنصُرُنَّهُ قَالَ أَأَقْرَرْتُمْ وَأَخَذْتُمْ عَلَى ذَلِكُمْ إِصْرِي قَالُواْ أَقْرَرْنَا قَالَ فَاشْهَدُواْ وَأَنَاْ مَعَكُم مِّنَ الشَّاهِدِينَ

**„და აკი, აღთქმა აიღო ალლაჰმა შუამავალთაგან: „აჰა, გიბოძებთ თქვენ წიგნსა და სიბრძნეს.“ მერე მოვა თქვენთან შუამავალი, დასტურად იმისა, რაც არის თქვენთან.**

15. იხ. იბნი საადი, I, 100.





**უეჭველად, უნდა გჯეროდეთ მისი და შემწენი იყვნეთ მისი! უთხრა (ალლაჰმა): „ხართ თანახმა და ღებულობთ ამაზე ჩემს პირობას?“ მიუგეს: თანახმა ვართ! უთხრა: „დაამოწმეთ და მეც თქვენთან ერთად მოწმეთაგან ვიქნები[16].“**

იბრაჰიმ და ისმაილ შუამავლებმა, როცა ქააბას მშენებლობა დაასრულეს, ხელები აღაპყრეს და ღმერთს მუჰამმედ შუამავლისათვის ასე შეევედრნენ:

رَبَّنَا وَابْعَثْ فِيهِمْ رَسُولاً مِّنْهُمْ يَتْلُو عَلَيْهِمْ آيَاتِكَ وَيُعَلِّمُهُمُ الْكِتَابَ وَالْحِكْمَةَ وَيُزَكِّيهِمْ إِنَّكَ أَنتَ العَزِيزُ الحَكِيمُ

„ღმერთო ჩვენო! და მოავლინე მათში შუამავალი მათივე წიაღიდან, რომელიც წაუკითხავს მათ შენს აიათებს, ასწავლის მათ წიგნს და სიბრძნეს, განწმენდს მათ. უეჭველად, შენა ხარ ძლევამოსილი, ბრძენი!“[17]

ისა (იესო) შუამავალიც, როცა ისრაელის შვილებს თავის შუამავლობას აუწყებდა, მათ მუჰამმედ შუამავლის დროის მოახლოებასაც ახარებდა:

وَإِذْ قَالَ عِيسَى ابْنُ مَرْيَمَ يَا بَنِي إِسْرَائِيلَ إِنِّي رَسُولُ اللَّهِ إِلَيْكُم مُّصَدِّقاً لِّمَا بَيْنَ يَدَيَّ مِنَ التَّوْرَاةِ وَمُبَشِّراً بِرَسُولٍ يَأْتِي مِن بَعْدِي اسْمُهُ أَحْمَدُ

**„და აკი, უთხრა ღისამ, მარიამის შვილმა: „ჰეი, ისრაილის ძენო! უეჭველად, შუამავალი ვარ ალლაჰისა თქვენ-**

16. სურა ალი იმრანი, აიათი 81.
17. სურა ბაყარა, აიათი 129.





**თან მოვლენილი, დამმოწმებელი იმისა, რაც იყო ჩემამდე თევრათში და მახარობლად შუამავლისა, რომელიც მოვა ჩემს შემდგომ. მისი სახელია აჰმედი[18]. ...“**

ამინეს მუჰამმედ შუამავალზე დაფეხმძიმების მესამე დღეს სიზმარში ხმა ჩაესმა:

„ამინე! შენ ამ ხალხის წმინდა ბატონზე ხარ ფეხმძიმედ. როცა იგი დაიბადება, ასეთი ვედრება აღავლინე: „ერთადერთი ალლაჰისთვის მიმინდვია მისი დაცვა ყველა მოშურნის ბოროტებისაგან!“ მას „მუჰამმედი“ დაარქვი!“[19]

ყოველივე ზემოთქმულის ნიადაგზე მუჰამმედ შუამავალი აღნიშნავს:

*„მე, ჩემი წინაპრის — იბრაჰიმის ვედრება, ჩემი ძმის — ისას (იესო) ნამახარობლები და ჩემი დედის — ამინეს სიზმარი ვარო.“[20]*

ამასთან ერთად, მუჰამმედ შუამავლის ﷺ სახელი და თვისებები თევრათსა (თორა) და ინჯილშიც (სახარება) ეწერა. აქედან გამომდინარე, იუდეველმა და ქრისტიანმა სწავლულებმა ამასთან დაკავშირებით ყველაფერი იცოდნენ. ამ სწავლულთა შორის სინდისიერ და სამართლიანთა შესახებ ყურანში ასეა ნაბრძანები:

الَّذِينَ يَتَّبِعُونَ الرَّسُولَ النَّبِيَّ الأُمِّيَّ الَّذِي يَجِدُونَهُ مَكْتُوباً عِندَهُمْ فِي التَّوْرَاةِ وَالإِنْجِيلِ

18. სურა ბაყარა, აიათი 129.
19. იხ. იბნი ჰიშამი, I, 170.
20. ჰაქიმი, II, 453; აჰმედი, IV, 127-128.

**„რომელნიც მიჰყვებიან შუამავალს, წერა-კითხვის უცოდინარ ელჩს, ვისზეც ნახავენ დაწერილს თავიანთ თევრათსა და ინჯილში[21]...."**

უფრო მეტიც, ღვთიურ წიგნბოძებულთა (ქრისტიანეებისა და იუდეველების) სწავლულნი მუჰამმედ შუამავალს ბ ისე კარგად იცნობდნენ, როგორც საკუთარ შვილს:

الَّذِينَ آتَيْنَاهُمُ الْكِتَابَ يَعْرِفُونَهُ كَمَا يَعْرِفُونَ أَبْنَاءهُمْ وَإِنَّ

فَرِيقاً مِّنْهُمْ لَيَكْتُمُونَ الْحَقَّ وَهُمْ يَعْلَمُونَ

**„რომელთაც ვუბოძეთ წიგნი, ისე იცნობენ მას , როგორც საკუთარ შვილებს, და უეჭველად, მათგან ერთი ნაწილი მალავს ჭეშმარიტებას, არადა ისინი უწყიან[22]!"**

მართლაც, აბდულლაჰ ბინ სელამმა[23], რომელიც გამუსლიმანებამდე იუდეველთა საუკეთესო სწავლული იყო, თქვა:

21. სურა აარაფი, აიათი 157.
22. სურა ბაყარა, აიათი 146.
23. აბდულლაჰ ბინ სელამი — ტრადიციული წესის თანახმად, აბუ ი - სუფს ეძახდნენ. იგი იუსუფ შუამავლის შთამომავალია. მისი ნამდვილი სახელი ჰუსეინია, მაგრამ მუჰამმედ შუამავალმა ბ სახელი გადაარქვა და აბდულლაჰი დაარქვა. მექადან მედინაში ჰიჯრის შესრულებისას, როცა მუჰამმედ შუამავალმა ბ ყუბას მიაღწია, აბდულლაჰი მასთან მივიდა და რამდენიმე შეკითხვა დაუსვა. როცა მუჰამმედ შუამავალმა ბ კითხვებზე პასუხი გასცა, მან დასძინა: ასეთი პასუხის გაცემა მხოლოდ ღმერთის შუამავალს ძალუძსო — და ისლამი მიიღო. შემდეგ კი საკუთარი ოჯახის ყველა წევრისა და ზოგიერთი ნათესავის გამუსლიმანების მიზეზი გახდა. აბდულლაჰი, რომელსაც მუჰამმედ შუამავალმა ბ სამოთხე ახარა, შუამავლის თანამიმდევართა შორის დიდი პატივისცემით სარგებლობდა. როგორც ამბობენ, სურა „აჰყაფის" მე-10 და სურა „რადის" 43-ე აიათი მის შესახებ იქნა გარდმოვლენილი. მის მიერ 25 ჰადისი იქნა გადმოცემული. გარდაიცვალა მედინაში, მუავიას ხალიფობისას, ჰიჯრის წელთაღრიცხვით 43 წელს, მილადის 663 წელს.

„მუჰამმედ შუამავალს საკუთარ შვილზე კარგად ვიცნობ“.

—ეს როგორ? – გაუკვირდა წმინდა ომარს.

—მე ვადასტურებ და ვაღიარებ, რომ ის ჭეშმარიტად ალლაჰის შუამავალია. რადგანაც ჩვენს ღვთიურ წიგნში წერია, რომ იგი ალლაჰის მიერ მოვლენილი შუამავალია, აღწერილია მისი თვისებები, — უპასუხა მან.

—ღმერთს შენ ჭეშმარიტ გზაზე დაუდგენიხარ, ძვირფასო იბნი სელამ! — უთხრა წმინდა ომარმა და შუბლზე ეამბორა მას[24].

წმინდა აიათში აღწერილია, თუ რა სახით იყო გადმოცემული მუჰამმედ შუამავლისა და მის თანამიმდევართა თვისებანი, მდგომარეობანი და ღირსებანი თევრათსა („თორა“— ძველი აღთქმა) და ინჯილში (სახარება):

مُّحَمَّدٌ رَّسُولُ اللَّهِ وَالَّذِينَ مَعَهُ أَشِدَّاء عَلَى الْكُفَّارِ رُحَمَاء بَيْنَهُمْ
تَرَاهُمْ رُكَّعاً سُجَّداً يَبْتَغُونَ فَضْلاً مِّنَ اللَّهِ وَرِضْوَاناً سِيمَاهُمْ
فِي وُجُوهِهِم مِّنْ أَثَرِ السُّجُودِ ذَلِكَ مَثَلُهُمْ فِي التَّوْرَاةِ وَمَثَلُهُمْ
فِي الْإِنجِيلِ كَزَرْعٍ أَخْرَجَ شَطْأَهُ فَآزَرَهُ فَاسْتَغْلَظَ فَاسْتَوَى
عَلَى سُوقِهِ يُعْجِبُ الزُّرَّاعَ لِيَغِيظَ بِهِمُ الْكُفَّارَ وَعَدَ اللَّهُ الَّذِينَ
آمَنُوا وَعَمِلُوا الصَّالِحَاتِ مِنْهُم مَّغْفِرَةً وَأَجْراً عَظِيماً

24. ვაჰიდი, გვ. 47; რაზი, თეფსირი, IV, 116.

**„მუჰამმედი, შუამავალი ალლაჰის. ხოლო მასთან ერთად რომელნიც არიან მკაცრნი ურწმუნონის წინაშე და მოწყალენი ერთმანეთთან მიმართებაში, მათ დაინახავ რუქუღის და სეჯდეს აღმრულებლებად, რომელნიც ალლაჰისგან მადლსა და წყალობას მიელტვიან. მათი ნიშნები მათ სახეებზეა, როგორც ნაკვალევი სეჯდისა. სწორედ ასეთია მათი მდგომარეობა თევრათში და ინჯილში: როგორც ნათესი, რომელმაც აღმოცენდა, შემდეგ განამტკიცდა და გამსხვილდა, მერე ტანი აიყარა თავის ღეროზე და ახარებს მთესველთ, რითიც იბოღმებიან ურწმუნონი. რომელთაც ირწმუნეს და ჰქმნეს სიკეთენი, აღუთქვა ალლაჰმა შენდობა და უდიდესი საზღაური[25]!“**

ერთ დღეს აბდულლაჰ ბინ აბბასმა ქაბულ-აჰბარს[26] ჰკითხა:

— თევრათში მუჰამმედ შუამავლის ﷺ თვისებები როგორაა ახსნილი?

ქაბულ-აჰბარმა უპასუხა:

—თევრათში მისი თვისებების შესახებ ასე წერია:

„მუჰამმედი, ძე აბდულლაჰისა, მექაში უნდა დაიბადოს, ჰიჯრეთი უნდა შეასრულოს და თაბაში ანუ მედინაში უნდა გადავიდეს, დამასკოზე უნდა იბატონოს. თვითონ არც ცუდ სიტყვას იტყვის არასდროს და არც ხალხმრავლობაში ილაპარაკებს ხმამაღლა. ბოროტებას ბოროტებითვე არ უპასუხებს, პირიქით, აპატიებს და შეიწყალე-

25. სურა ფეთჰი, აიათი 29.
26. ქაბულ-აჰბარი ერთ-ერთი იმათგანია, ვინც მუჰამმედ შუამავლის თა - ამიმდევრებს უერთგულეს. ისრაელის შვილებთან დაკავშირებული გადმოცემებითაა ცნობილი. აბუ ბექირის ხალიფობის პერიოდში გამუსლიმანდა და ჰიჯრის წელთაღრიცხვით 32 წელს გარდაიცვალა.





ბს. მისი მიმდევრები, ფუფუნება ექნებათ თუ გასაჭირი, ყველგან და ყოველთვის ალლაჰისადმი მადლიერებას გამოხატავენ და ადიდებენ მას. ნამაზის ლოცვის წინ აბდესს (რიტუალური განბანვა) აიღებენ, ნამაზის ლოცვისას მწკრივებში განლაგდებიან ისე, როგორც ბრძოლაში. მათი სამლოცველოებიდან ფუტკრის ბზუილის მაგვარი (ყურანისა და ღვთისხსენების) ხმები გამოვა. ეზნის ხმა ჰორიზონტებს დაიპყრობს[27]."

ათა ბინ იასარი მოგვითხრობს:

აბდულლაჰ ბინ ამრს[28] შევხვდი და ვთხოვე, ეთქვა ჩემთვის, თუ რა თვისებებით იყო მოხსენიებული მუჰამმედ შუამავალი ﷺ თევრათში (თორაში).

—კარგი! — მიპასუხა მან, — ვფიცავ ღმერთს, რომ იგი ყურანში მოხსენებული ზოგიერთი თვისებებით თევრათშიცაა (თორაში) მოხსენიებული. სახელდობრ ასეა ნაბრძანები: „შუამავალო! ჩვენ შენ ადამიანების მოწმედ, მათდამი მახარობლად, გამაფრთხილებლად, გაუნათლებელთა და უმეცართა დამცველად მიგავლინეთ. შენ ჩემი მონა-მსახური და შუამავალი ხარ. მე შენ „მუთევექქილი"

27. დარიმი, მუყადდიმა, 2.
28. აბდულლაჰ ბინ ამრ ბინ ასი ჰიჯრის წელთაღრიცხვის მე-7 წელს თავის მამასთან, ამართან, ერთად მედინაში გადავიდა. ძველი კულტურის კარგად მცოდნე და განათლებული თანამიმდევარი იყო. შუამავლისგან მოსმენილ ჰადისებს იწერდა. ამ საკითხში შუამავლისაგან სპეციალური ნებართვა აიღო. აბდულლაჰი იმ ოთხი აბდულლაჰიდან ერთ-ერთია, რომელთაც ჰადისისა და ფიქჰის (მოძღვრება მუსლიმანური სამართლის შესახებ) ზედმიწევნით ცოდნის გამო თანამიმდევართა შორის „აბადილე" ეწოდებოდა. მამასთან ერთად მონაწილეობა მიიღო დამასკოზე ლაშქრობაში. მონაწილეობდა ასევე იერმუქის ომში, სადაც მამამისს მედროშეობა გაუწია, ეგვიპტის დაპყრობის შემდეგ მამასთან ერთად იქ დასახლდა და აქვე გარდაიცვალა 72 წლის ასაკში. მან ისლამი მამაზე ადრე მიიღო. მისი საფლავი ქაიროში მდებარე ამრ ბინ აასის მეჩეთშია.

(ალლაჰისადმი მინდობილი) გიწოდე... „ალლაჰი მას აცოცხლებს მანამ, სანამ (იგი) დამახინჯებულ სარწმუნოებას არ სრულყოფს ადამიანების მიერ „ლა ილაჰე ილლელლაჰის" თქმით, და არ განკურნავს იმ (დამახინჯებული) სარწმუნოებით დაბრმავებულ თვალებს, დახშულ ყურებსა და დაჟანგულ გულებს[29]."

იუდეველები, რომლებიც ყველა თვისებით იცნობდნენ მუჰამმედ შუამავალს, მისი მოსვლის დროს ელოდნენ. როცა მედინელ კერპთაყვანისმცემელ ჰაზრეჯის ტომებსა და იუდეველებს შორის რაიმე უთანხმოება ჩამოვარდებოდა და ერთმანეთს დაუპირისპირდებოდნენ, იუდეველები მათ ასე ემუქრებოდნენ:

„ამ პერიოდში, სულ მალე, ერთი შუამავალი უნდა იქნეს მოვლინებული. როცა ის მოვა, ჩვენ მას უნდა დავემორჩილოთ და თქვენ ირემისა და ადის ტომების მსგავსად, ერთიანად უნდა გაგჟლიტოთ[30]."

მუჰამმედ შუამავლის ﷺ მეუღლის, საფიიე ბინთ ჰუეიეს გადმოცემით, ჰიჯრეთის შესრულებისას, როცა მუჰამმედ შუამავალი ﷺ მედინაში მიემგზავრებოდა, სოფელ ყუბას რომ მიაღწია, საფიეს მამამ იუდეველმა ჰუიაი ბინ აჰტაბმა და ბიძამ აბუ იასირმა, მაშინვე მისკენ გასწიეს. მაგრამ მზის ჩასვლისას უკიდურესად იმედგაცრუებული და დამწუხრებული უკან დაბრუნდნენ.

აბუ იასირმა ძმას ჰკითხა:

—ეს პიროვნება ის შუამავალია, რომელსაც ყველა ელოდება?

29. ბუჰარი, ბუიუ 50; თეფსირი 48/3.
30. იბნი ესირი, ალ-ქამილი, II, 95-96.





— დიახ, გეფიცები, ისაა!

—დარწმუნებული ხარ, რომ ისაა? კარგად შეამოწმე?

—დიახ! – უპასუხა ჰუიაიმ მტკიცედ.

—მაშ, მასთან დაკავშირებით გული რას გიგრძნობს?

—ვფიცავ ღმერთს, სიკვდილამდე მისი მტერი ვიქნები –უპასუხია ჰუიაიმ[31].

უკანასკნელი შუამავლის მოლოდინში მყოფ იუდეველებს სურდათ, რომ იგი ისრაელის შვილთაგან მოვლენილიყო. რადგანაც მათი სურვილი არ გამართლდა და უკანასკნელი შუამავალი ისმაილის შთამომავალ არაბთაგან იქნა მოვლენილი, შეშურდათ და იგი აღარ აღიარეს[32].

ამ ჭეშმარიტებას, იბნი აბბასის გადმოცემაც ადასტურებს:

ჰაიბერელ იუდეველებსა და გატაფანელებს შორის ომი მძვინვარებდა. იუდეველები ყველა ბრძოლაში მარცხდებოდნენ. ბოლოს გადაწყვიტეს, რომ ღმერთს ასე შევედრებოდნენ:

„ჩვენო ალლაჰო, შენ მიერ დაპირებული იმ უკანასკნელი შუამავლის გულისთვის, გთხოვთ, გაგვამარჯვებინე!“ მათ ამგვარი დამოკიდებულებით ფაქტიურად მუჰამმედ შუამავალი აღიარეს და ომში გამარჯვებაც მოიპოვეს. ამის მიუხედად, როცა ალლაჰმა მუჰამმედ შუამავალი ბ მოავლინა, მათ იგი უარჰყვეს. რის გამოც ალლაჰმა აიათი გარდმოავლინა[33]:

31. აბუ ნუაიმი, დელაილი, I, 77-78.
32. იხ. ბინ საადი, I, 155.
33. ქურთუბი, II, 27; ვაჰიდი, გვ.31.

وَلَمَّا جَاءهُمْ كِتَابٌ مِّنْ عِندِ اللّهِ مُصَدِّقٌ لِّمَا مَعَهُمْ وَكَانُواْ
مِن قَبْلُ يَسْتَفْتِحُونَ عَلَى الَّذِينَ كَفَرُواْ فَلَمَّا جَاءهُم
مَّا عَرَفُواْ كَفَرُواْ بِهِ فَلَعْنَةُ اللَّه عَلَى الْكَافِرِينَ

**„და როცა მიიღეს წიგნი (ყურანი) ალლაჰისგან, დასტურად იმისა, რაც მათთან იყო (თორაში), ხოლო ადრე ძლევას ითხოვდნენ მათზე, რომელთაც უარყვეს. და როცა მოუვიდათ მათ, რაც იცოდნენ, უარყვეს იგი. დაე, ალლაჰის წყევლა ექმნეთ ურწმუნოთ[34]!“**

საყურადღებოა მუჰამმედ შუამავლის ბ ქვეყნად მობრძანების დროის მოახლოების მახარობელი შემდეგი მოვლენაც:

როცა საიფ ბინ ზი იაზანი ქისრას მიერ იემენის ტახტზე იქნა აყვანილი, ყველა მხრიდან არაბთა დელეგაცია მივიდა მისთვის ზეობის მისალოცად. მექადან მისულ 10 კაციან დელეგაციას მუჰამმედ შუამავლის ﷺ ბაბუა აბდულმუტალიბი ხელმძღვანელობდა.

„დიდო ხელმწიფევ, ჩვენ ალლაჰის მიერ დაცული ჰარემის მკვიდრნი და ბეითულლაჰის (ქააბას) მსახურნი ვართ. მოვედით, რათა გამეფება მოგილოცოთ“ —მიმართა მან მეფეს.

იემენის ხელმწიფემ ისინი კარგად მიიღო და დიდხანს უმასპინძლა. ერთ დღეს აბდულმუტალიბი იხმო და უთხრა:

34. სურა ბაყარა 2/89.

—აბდულმუტალიბ, მე შენ ერთი ისეთი საიდუმლო მინდა გაგანდო, რომელსაც სხვას არავის ვეტყოდი. მისი ნიადაგი მე შენში შევნიშნე, ამიტომ იგი შენ უნდა გაგიმხილო. როდემდეც ღმერთი გაცოცხლებს, ეს საიდუმლო შენთვის შეინახე. ეჭვიც არ არის, რომ ღმერთი მის ბრძანებას აღასრულებს. ჩვენ მიერ შენახულ ღვთიურ წიგნში, რომელსაც სხვებს არ ვაჩვენებთ, სიცოცხლისა და სიკვდილის ღირსება და მიზანია ახსნილი. ეს ამბავი უშუალოდ ეხება ყველა ადამიანს, შენს დელეგაციასა და განსაკუთრებით კი შენ.

— შენ შემოგევლოს ჩვენი ხალხის სიცოცხლე ხელმწიფევ! მაინც რა არის ესოდენ დიდებული და მნიშვნელოვანი მაგ ღვთიურ წიგნში გადმოცემული?

—ტიჰამეს ტერიტორიაზე ერთი ბავშვი უნდა იშვას, მას ბეჭზე ხალი ექნება. ქვეყნიერების აღსასრულამდე ის იმამი, ე.ი. წინამძღვარი უნდა იყოს, თქვენ კი წინაკაცები. ეს ხანა, მისი დაბადების დროა. უფრო მეტიც, შესაძლოა, უკვე დაიბადა კიდეც. მისი სახელი მუჰამმედია. მშობლები გარდაცვლილი ეყოლება. ის ბაბუამ და ბიძამ უნდა აღზარდონ. ჩვენგან, ერთი ნაწილი „ანსარად“ (დამხმარედ) უნდა გაიხადოს, მისი მეგობრები წმინდანებად უნდა აქციოს. მან დედამიწის საუკეთესო ტერიტორია უნდა აითვისოს. მისი დაბადებით, ცეცხლთაყვანისმცემელთა მიერ გაღმერთებული ცეცხლი უნდა ჩაქრეს, ერთადერთი ღმერთი უნდა იქნეს აღიარებული. მკრეხელობა და სიშმაგე უნდა აიკრძალოს, კერპები უნდა დაიმსხვრეს, ეშმაკი ქვებით უნდა ჩაიქოლოს. მისმა სიტყვამ უნდა განასხვავოს ჭეშმარიტი და მცდარი, სიმართლე უნდა იყოს მისი ყოველი სიტყვა და გადაწყვეტილება. მან ყოველთ-

ვის სიკეთე უნდა იქადაგოს და ჰქმნას, ბოროტება კი უარყოს და აკრძალოს — უთხრა ხელმწიფემ.

— დიდხანს გეცოცხლოთ, ღირსეული და სახელო-ვანი ყოფილიყავით და ტახტი მარადჟამს გქონოდეთ! ის გვარი, რომელზეც ახლა საუბრობთ, ჩემი გვარია. თქვენო აღმატებულებავ, არ შეგიძლიათ, რომ ამასთან დაკავშირებით უფრო ფართოდ მაუწყოთ და მახაროთ?

—აბდულმუტტალიბ, ფარდებით შემოსილ ქააბას, საოცრებებსა და ღვთიურ წიგნებს ვფიცავ, არ გატყუებ. უეჭველად, შენ მისი წინაპარი ხარ! —დაადასტურა თავისი ნათქვამის ჭეშმარიტება საიფმა. აბდულმუტალიბი სიხარულისაგან მიწას ემთხვია.

—თავი აიღე მიწიდან! — უთხრა მეფემ – დიდხანს გეცოცხლოს ბედნიერად და სახელოვნად. ჩემ მიერ ჩამოთვლილი ნიშნებიდან, რომელიმე შეგინიშნავს?

—დიახ, მბრძანებელო! — უპასუხა აბდულმუტალიბმა — მე ერთი ვაჟი მყავდა, ძლიერ მიყვარდა და თავს ვევლებოდი. იგი მისი ტომის ყველაზე ღირსეულ ქალიშვილზე, ემინეზე დავაქორწინე. ემინემ მისგან ბავშვი გააჩინა, მას მუჰამმედი დავარქვით. ბეჭზე ხალი აქვს. თქვენ მიერ ჩამოთვლილი ყველა ნიშანი ახასიათებს. მშობლები გარდაეცვალა. მასზე ზრუნვა მე და ბიძამისმა ვიკისრეთ.

—თვალისჩინივით გაუფრთხილდი მას! იუდეველებს მოარიდე, რადგანაც იუდეველები მისი მტრები არიან. ღმერთი მათ წარმატების საშუალებას არ მისცემს. ამ ნათქვამს მეგობრებს ნურასდროს ეტყვი. დარწმუნებული არ ვარ, რომ მათ თქვენი ეს განსაკუთრებული მდგომა-





რეობა არ შეშურდებათ და შენს შვილიშვილს რაიმე უბედურებას არ შეამთხვევენ. თუკი იმდენხანს ვიცოცხლებ, ვიდრე ის შუამავალი გახდება, ჩემს ქვეითებსა და მხედრებს წავიყვან და ჰიჯრეთის სამშობლოს — იესრიბს (მედინას) ჩემი სამეფოს დედაქალაქად გამოვაცხადებ. ეს, რომ მოესწროს და იგი მოსალოდნელი უბედურებებისაგან დავიცვა?! ერთი წლის შემდეგ მის შესახებ ამბავი მომიტანე — უთხრა ხელმწიფემ.

სამწუხაროდ, საიფ ბინ ზი იაზანი ერთი წლის გასვლამდე მოკლეს[35].

35. იბნი ქესირი, ალ-ბიდაია, III, 26-28; დიარბექირი, I, 239-241. თევრათსა და ინჯილში მუჰამმედ შუამავლის მოვლინებაზე და მის თვისებებზე საუბარი, მიგვანიშნებს იმაზე, რომ ისინი სინამდვილეში ღვთიური წიგნებია და მათი დღევანდელი სახე, რაოდენ რაოდენ შეცვლილიც არ უნდა იყოს, ისინი ძირითადი დედნის ზოგიერთ ნაწილს მაინც შეიცავენ. ამიტომაა, რომ მუსლიმანები, მართალია თორასა და სახარებას, დროგარდასული კანონების მსგავსად, ხელყოფილად თვლიან, უპატივცემულოდ მაინც არ ექცევიან. თევრათისა და ინჯილის მსგავსად ზოგიერთი აღმოსავლური აღმსარებლობის ზოროასტრიზმის, ინდუიზმისა და ბუდიზმის მიერ წმინდად მიჩნეულ სახელმძღვანელოებშიცაა მუჰამმედ შუამავლის მობრძანების ცნობები. ზერდუშტის წმინდა წიგნად ცნობილ ზენდ ავესტაში მუჰამმედ შუამავალი „სოესჰიანტის“ სახელითაა მოხსენიებული, რაც სამყაროსადმი წყალობას ნიშნავს. იქ ნათქვამია, რომ იგი უნდა იყოს ყველა ადამიანის შუამავალი და მის ბევრ თვისებაზეა გამახვილებული ყურადღება. ინდუიზმის წმინდა წიგნებში ვედებში, უპანიშადებსა და ფურანებში მუჰამმედ შუამავალთან დაკავშირებით, საუბარია მის მიერ წვერის მოშვების სუნნეთად დამკვიდრებაზე, ღორის ხორცის აკრძალვასა და სხვა საკითხებზე. აგრეთვე, ბუდას წიგნებში არის სხვადასხვა თავები, სადაც მუჰამმედ შუამავლის წარმოგზავნა და მისი სხვადასხვა საქმეებია ნაწინასწარმეტყველევი. (იხ. რემზი ქაია, ღვთიურ წიგნებში მუჰამმედ შუამავალი (ს.ა.ს), გვ. 221-239; ა.ჰ.ვიარტჰიუ ალი, აღმოსავლეთის ღვთიურ წიგნებში წმინდა მუჰამმედ შუამავალი, სტამბოლი, 1997; იბრაჰიმ ჯანანი, XIV, 79-81). თუ გავითვალისწინებთ იმ გარემოებას, რომ პირველი სარწმუნოება ღვთიური იყო და კაცობრიობას ათასობით შუამავალი წარმოეგზავნა, მაგრამ ადამიანები დროდადრო უარყოფდნენ ჭეშმარიტ სარწმუნოებას, გასაკვირი არაფერია იმაში, რომ ისეთ არაღვთიურ სარწმუნოებებში, როგორიცაა მონიოასტრიზმი, ინდუიზმი და ბუდიზმი, უკანასკნელ შუა-

მეორე სასიამოვნო ამბავი, რომელიც აბდულმუტტალიბს მისი შვილიშვილის შესახებ აუწყეს, ასეთია:

ერთ დღეს ბავშვებთან თამაშით გართული შუამავალი, რადმის უბნამდე მივიდა. მუდლიჯისშვილთა ტომის ერთი ჯგუფის წარმომადგენლებმა მუჰამმედ შუამავალი ბ იხმეს, ფეხებზე შეხედეს და მის ნაკვალევს დააკვირდნენ. ამ დროს აბდულმუტალიბიც მივიდა. იქ მყოფნი მას გადაეხვივნენ და ჰკითხეს:

—ეს ბავშვი შენი გვარისაა?

—ჩემი შვილიშვილია, – უპასუხა აბდულმუტალიბმა.

—გაუფრთხილდი მას, რადგანაც ჯერ არ გვინახავს მაყამი იბრაჰიმზე არსებული ფეხის ნაკვალევის მსგავსი ფეხის კვალი, როგორიც ამ ბავშვისაა, – უთხრეს მუდლიჯისშვილებმა.

—მოუსმინე, რასაც ეს ხალხი ამბობს! —უთხრა აბდულმუტალიბმა თავის შვილს, აბუ თალიბს. სწორედ ამიტომ იყო, რომ აბუ თალიბი ძმისშვილს დიდი გულისყურით ექცეოდა და იცავდა[36].

მუჰამმედ შუამავლის ﷺ დაბადებამდე მთელი სამყარო სულიერ წყვდიადში იძირებოდა, ადამიანები დიდი უბედურებისა და უმეცრების ჭაობში ეფლობოდნენ.

კაცობრიობას დაკარგული ჰქონდა ყოველგვარი ღირსება. ადამიანის უსაზღვრო დაუნდობლობასა და ვერაგობას ცხოველებიც გაურბოდნენ. ცხოვრება და არსებობა აუტანელი იყო. ყველა და ყველაფერი ამ განუკითხაობის

მავალთან დაკავშირებულ წინასწარმეტყველებებსა და სხვა ჭეშმარიტებებს ვხვდებით.

36. იხ. აბუ ნუაიმი, დელაილი, I, 165; იბნ საადი, I, 118.





ჯოჯოხეთურ ქარცეცხლში იტანჯებოდა. უმწეოთათვის ღიმილი დავიწყებას მიეცა. ცხოვრების უფლება მხოლოდ მდიდრებს ჰქონდათ.

ეს სინამდვილე ყურანში ასეა გადმოცემული:

ظَهَرَ الْفَسَادُ فِي الْبَرِّ وَالْبَحْرِ بِمَا كَسَبَتْ

أَيْدِي النَّاسِ

**„გამოიკვეთა უკეთურება ხმელეთზე და ზღვაში იმის გამო, რაც მოიხვეჭეს ადამიანთა ხელებმა, რათა აწიოს მათ ნაწილი იმისა, რაც ჩაიდინეს, ეგების უკუმოიქცნენ[37]!..“**

როცა შუამავლის ﷺ დაბადება მოახლოვდა, ყველა და ყველაფერი წყვდიადიდან ხსნის იმედით მისი ნახვის ძლიერმა სურვილმა და მოუთმენლობამ შეიპყრო, მისი მობრძანების სასიხარულო ამბავი მათ წინასწარ ენიშნათ, რის გამოც მის მოლოდინში იყო მთელი სამყარო.

წმინდა შუამავლის მოვლინება და მოვლინებისას მომხდარი სასწაულები

როგორც იქნა, ნანატრი დღეც დადგა. მუჰამმედ შუამავალი ბ მილადი წელთაღრიცხვის 571 წლის 20 აპრილს, ე.ი. რაბიულავველის მთვარის მე-12 ღამეს, ორშაბათს, განთიადისას დაიბადა.

მისი ამქვეყნად მობრძანებით ღვთის წყალობა გადმოიღვარა. დილამ და საღამომ ფერი იცვალა, გრძნობები

37. სურა რუმი, აიათი 41.

გაღრმავდა, ყველაფერმა განსაკუთრებული მნიშვნელობა და იერი შეიძინა.

იმ დროისათვის მომხდარი მოვლენები, ჭეშმარიტად, ძვირფასი პიროვნების მოვლინების პირველი ნიშნები იყო. მუჰამმედის ﷺ დაბადებით ღმერთის ნაწყალობები ბარაქა მთელს სამყაროზე გავრცელდა. იმ წელიწადს ხვავ-ბარაქას წელიწადი ეწოდა. ისლამის მოაზროვნეთა თვალსაზრისით, ისლამში, ყადირის ღამის შემდეგ, ყველაზე ძვირფას ღამედ შუამავლის დაბადების ღამე იქნა მიჩნეული.

ღვთიური წყალობის ნიშნები მთელ კაცობრიობას მოეფინა, ბრილიანტის თვლებივით და შარავანდედისა და ჭეშმარიტების შუქს დანატრებული გულები ბედნიერებით აღავსო.

იბნი აბბასი გადმოგვცემს:

„მუჰამმედ შუამავალი დაიბადა ორშაბათს, შუამავლობის მისია მიიღო ორშაბათს, ჰიჯრეთი მექადან მედინაში განხორციელდა ორშაბათს, მედინაში ჩავიდა ორშაბათს, გარდაიცვალა ორშაბათს. შუამავალმა ჰაჯერულესვედი, ქააბას კედელში, თავის ადგილას ორშაბათს ჩასვა, ბედირის გამარჯვება ორშაბათს მოიპოვა, ორშაბათს გარდმოევლინა აიათი:

الْيَوْمَ أَكْمَلْتُ لَكُمْ دِينَكُمْ

**„...დღეს მე სრულვჰყავი თქვენი რჯული თქვენთვის[38]...“**

38. სურა მაიდა, აიათი 3. აჰმედი, I, 277; ჰეისემი,I, 196.





ის ფაქტები, რომ მისი დაბადება, შუამავლობის მისიის მიღება, ჰიჯრეთი (მექადან მედინაში გადასვლა) და გარდაცვალება – ყველა უმნიშვნელოვანესი მოვლენა ორშაბათს მოხდა, მიგვანიშნებს, თუ რაოდენ ძვირფასია ეს დღე. ამ დღესთანაა დაკავშირებული სიხარულით გამოწვეული აღტაცება, სადღესასწაულო განწყობა და უბედურებით გამოწვეული სიმწარე – ერთმანეთის საპირისპირო განცდები, როგორც მისი მშვენიერებისა და სიდიადის გამოხატულებანი.

წმინდა აიშეს გადმოცემის მიხედვით, მექაში ერთ იუდეველ ვაჭარს მუჰამმედ შუამავლის ბ დაბადების ღამეს, ალლაჰის შუამავლის სამყაროზე მოვლინების მანიშნებელი ვარსკვლავის გამოჩენა უხილავს, ყურაიშთა ერთ-ერთ მეჯლისში მისულა და უკითხავს: ყურაიშნო, დღეს რომელიმე თქვენგანს შვილი ხომ არ შესძენიაო?

—არ ვიცით, – უპასუხეს ყურაიშებმა.

—ყურაიშელებო, ყურადღებით მომისმინეთ! წუხელ უკანასკნელი შუამავალი დაიბადა. მას ბეჭზე ხალი აქვს, – აუწყა იუდეველმა ყურაიშებს.

ხალხი იუდეველის ნათქვამმა გააკვირვა. როცა სახლებში დაბრუნდნენ, იუდეველის სიტყვები ოჯახის წევრებსაც გადასცეს, მათგან გაიგეს, რომ იმ ღამეს აბდულლაჰს ვაჟი შეეძინა და მას მუჰამმედი დაარქვეს!

ეს ამბავი ყურაიშებმა, იმ იუდეველს ახარეს, რომელმაც მათ შუამავლის დაბადება აუწყა.

—გავიგეთ, მექაში მართლა შობილა ბავშვი.

—სანამ მე თქვენთან მოვიდოდი, თუ მას შემდეგ? — იკითხა იუდეველმა.

—მანამ, სანამ ჩვენთან მოხვიდოდი. თანაც მუჰამმედი დაურქმევიათ.

მან ახალშობილის ნახვა ისურვა. წმინდა ემინესთან მიიყვანეს. ემინემ მათ ახალშობილი აჩვენა. როცა იუდეველმა ბავშვის ზურგზე მისი შუამავლობის დამადასტურებელი ხალი დაინახა, გონება დაკარგა.

—რა მოხდა, რა მოგივიდა? — ჰკითხეს გაკვირვებულმა ყურაიშებმა მას, როცა გონს მოიყვანეს.

—ვფიცავ, ახალი შუამავალი ისრაელის შვილთაგან აღარ მოვა და ღვთიური წიგნიც მათ აღარ გარდმოევლინებათ! წერია, რომ უკანასკნელი შუამავალი ისრაელის შვილებს დაუპირისპირდება და მათ სასულიერო პირთა ავტორიტეტს დასცემს. არაბები, მათი ტომიდან მოვლენილი შუამავლის მეშვეობით დიდ ღირსებასა და პატივს მოიპოვებენ. გიხაროდეთ, რომ თქვენ, აღმოსავლეთიდან დასავლეთამდე ჭეშმარიტების გამავრცელებელი ძალა გექნებათ ხელთ! – ახარა მათ გონს მოგებულმა იუდეველმა[39].

შუამავლის დაბადებამ ყველა მექელი გაახარა. მათ შორის აბუ ლეჰები, რომელმაც, ამ ამბის მახარობელი, მისი მხევალი სუვაიბა გაათავისუფლა და დაასაჩუქრა[40].

39. იბნი საადი, I, 162-163; ჰაქიმი, II, 657/4177.
40. ჰალები, I, 138.





## მუჰამმედ შუამავლის სახელები

წმინდა მუჰამმედ შუამავალი ﷺ მრავალი ძვირფასი სახელითაა ცნობილი. მათ შორის უმთავრესია ყურანში მოხსენიებული ორი სახელი —„მუჰამმედი“ და „აჰმედი“. მუჰამმედი ქებულს ნიშნავს, აჰმედი კი – (ღმერთისადმი) მადლიერს.

ყურანში სახელი „მუჰამმედი“ ოთხჯერაა მოხსენიებული, აჰმედი კი – ერთხელ. სახარებაში კი მისი სახელის მნიშვნელობით სიტყვა „პარაკლიტია“ გამოყენებული.

მუჰამმედ შუამავალი ერთ ჰადისში ამბობს:

„მე მუჰამმედი და აჰმედი ვარ.

მე (ცუდების) გამქრობი ვარ, ჩემი შუამავლად წარმოგზავნით ალლაჰმა ღვთისმგმობელობა უნდა მოსპოს.

მე შემკრები ვარ, (განკითხვის დღეს) ადამიანები მე უნდა მომყვნენ და ჩემთან შეგროვდნენ.

მე ბოლო ვარ, — შუამავალთა ბეჭედი ვარ, ჩემს შემდეგ შუამავალი აღარ მოევლინება[41].“

მუჰამმედ შუამავლის ძვირფასი სახელებისა და ხასიათის შესახებ მრავალი ლიტერატურა არ არის. მაგალითად, „დელაილი ჰაირათში“ მისი ორასამდე სახელი და თვისებაა მოხსენიებული. ის თვალწარმტაცი სახელებისა და თავისებურებების ნაწილი, რომლითაც დღეისათვის მესჯიდი ნებევში ყიბლეს მხრის კედელია მოქარგული, ასეთია:

41. ბუჰარი, მენაქიბი, 17; მუსლიმი, ფედაილი, 125.

აჰმედი, მაჰმუდი, მუჰამმედი, ჰამიდი, ბეშირი, ნაზირი, ბურჰანი, ემინი, ევველი, აახირი, დუჰა, ჰაბიბულლაჰი, ჰაადი, ჰათემი, მუჰთარი, მუსტაფა, მუტაჰჰარი, მუჯთაბა, ნები, ნური, რაუფი, რაჰიმი, რასულულლაჰი, რასულუს-სეყალაინი, რაჰმეთენ ლილ-ალემინი, სეიდულ-მურსელინი, სეიდულ-ქავნაინი, იმამულ-ჰარამეინი, იმამულ-მუთთაყინი, შაფიულ-მუზნიბინი, შემსი, ტაჰა, უმმი, ია-სინი...

## მუჰამმედ შუამავალი ძიძასთან

მუჰამმედ შუამავალი ობლად დაიბადა. წმინდა აიათში ალლაჰი ასე გვამცნობს:

أَلَمْ يَجِدْكَ يَتِيماً فَآوَى

**„განა მან ობოლი არ გნახა და არ შეგიფარა[42]?“**

მუჰამმედ შუამავალს პირველ დღეებში ძუძუ დედამ აწოვა, შემდეგ კი – სუვეიბამ, მან თავის ვაჟთან — მასრუჰთან, ერთად გაზარდა და ძიძობა გაუწია[43]. შუამავალი შემდგომში დიდი სიყვარულით მოიხსენიებდა და პატივს სცემდა ძიძას. სანამ მექაში იყო, თვითონ და წმინდა ხატიჯეც სიკეთით მოსავდნენ მას. შუამავალი

42. სურა დუჰა, აიათი 6.
43. იბნი საადი, I, 108. ვინაიდან სუვაიბამ წმინდა ჰამზასა და აბუ სალა - საც აწოვა ძუძუ, ეს თანამიმდევრებიც შუამავლის ძუძუმტეები იყვნენ. (იბნი საადი, I, 108-110).




ძიძას მაშინაც უგზავნიდა საკვებს და ხელს უმართავდა ყოველმხრივ, როცა მედინაში გადავიდა. ჰიჯრეთიდან, ე.ი. მედინაში გადასვლიდან 7 წლის შემდეგ, ჰაიბერის ბრძოლიდან დაბრუნებულმა შუამავალმა, როცა ძიძის გარდაცვალების ამბავი გაიგო, იკითხა:

—მისი ვაჟი – მასრუჰი რას აკეთებს?

—ის დედის სიკვდილამდე გარდაიცვალა, – უპასუხეს.

შემდეგ მისი ნათესავების ამბავი იკითხა. აუწყეს, რომ ძიძის ნათესავთაგანაც აღარავინ იყო ცოცხალი[44].

მუჰამმედ შუამავლის ﷺ მიერ სუვაიბას ამაგის ასეთი დაფასება და პატივისცემა, სიკეთის დაფასებისა და ერთგულების ერთ-ერთი საუკეთესო მაგალითია.

შუამავლის მეორე ძიძა ჰალიმე იყო.

იმ დროს არაბებს ასეთი ტრადიცია ჰქონდათ: ახალშობილებს ძუძუს საწოვებლად უდაბნოს ბინადარ ტომებს უგზავნიდნენ. უდაბნოს კლიმატში ბავშვი უფრო ჯანმრთელი და გამბედავი იზრდებოდა. ასევე უფრო დახვეწილი და გამართული იყო იქაურების საუბრის კილოც.

ეს კეთილშობილი ბავშვიც, არაბების აღნიშნული ტრადიციის შესაბამისად, მის ძიძას, უბედნიერეს ქალს, ჰალიმეს, მიაბარეს. ჰალიმე ბენი საადის ტომს ეკუთვნოდა. ეს ტომი დანარჩენი ტომებისაგან საუბრის დახვეწილობით და სიტყვაკაზმულობით გამოირჩეოდა. ამდენად, ადამიანთა შორის ყველაზე მჭევრმეტყველი მუჰამმედ შუამავალი, სარწმუნოების უფრო მკაფიოდ და შთამბეჭ-

44. იბნი საადი, I, 108, 109.

დავად საქადაგებლად, ბავშვობიდან იქნა მომზადებული.

—შუამავალო! მე თქვენზე უფრო ნატიფი და დახვეწილი მოსაუბრე არავინ მინახავს, – უთხრა ერთხელ აბუ ბაქრმა შუამავალს. შუამავალმაც უპასუხა:

—ამაში გასაკვირი არაფერია. მე ხომ ყურაიშთა ტომს ვეკუთვნი და საადისშვილთა ტომელი ძიძის აღზრდილი ვარ[45].

ჰალიმე ბინთი ჰარისი შუამავლის ძიძობის ამბავს ასე გადმოგვცემს:

„იმ წელიწადს მოუსავლიანობა და შიმშილობა სუფევდა. საადისშვილების სხვა ქალებთან ერთად, მეც ძუძუმწოვარი ბავშვის მოსაძებნად მექასაკენ გავემართე. ერთი პატარა ბავშვიც თან გვახლდა გზად. საკვები შემოგველია. ჩვენს ფურ აქლემს ერთი წვეთი რძეც ვერ გამოვადინეთ. რადგან არც მე და არც აქლემს რძე არ გვქონდა, ბავშვი ყურისწამლებად ტიროდა. როგორც იქნა, მექაში ჩავაღწიეთ. ჩემს თანმხლებ ქალებში არავინ დარჩენილა ისე, რომლისთვისაც მექაში მუჰამმედ შუამავლის ძიძობა არ შეეთავაზებინათ, მაგრამ იგი არც ერთმა არ აიყვანა, რადგან ყველა ისეთ ბავშვს ეძებდა, რომელსაც მდიდარი მამა ეყოლებოდა. მე არ მსურდა ხელცარიელი უკან დაბრუნება და ქმარს ვთხოვე, იმ ობოლ ბავშვს აღსაზრდელად ავიყვან-მეთქი. მისი ნებართვით, წავედი და ბავშვი წამოვიყვანე.

—კარგი ქენი, რომ ეს ობოლი ბავშვი უძიძაოდ არ დატოვე. ვინ იცის, ღმერთმა ამ ბავშვის მადლით რა წყალო-

45. ალი ალ-მუთთაყი, VI, 174/15247.





ბა და ბარაქა უნდა გვარგუნოს წილად. – მითხრა ქმარმა, როცა კარავში მოვბრუნდი.

ვფიცავ, ბავშვი როგორც კი ხელში ავიყვანე, მაშინვე მკერდი რძით ამევსო. მოვაწოვე, გაძღა. მის ძუძუმტესაც მივართვი. ისიც გაძღა და გაჩუმდა. საღამოს ქმარი ჩვენს ბებერ აქლემთან მივიდა და გაოგნებული დარჩა, აქლემს ცური რძით ჰქონდა სავსე. მოვწველეთ რამდენიც გვინდოდა და ჩვენც მოვსვით. იმ ღამეს არც შიმშილს შევუწუხებივართ და არც წყურვილს, ბავშვებსაც მშვიდად ეძინათ.

—ვფიცავ, შენ ძალიან ძვირფასი და განსაკუთრებული ბავშვი აგიყვანია! – თავი ველარ შეიკავა ძილის წინ ქმარმა. ჩემი სახედარი, ადრე უკან რომ მიჩანჩალებდა, ახლა ქარავნის ყველა პირუტყვს წინ უსწრებს და ძლივს ვიმორჩილებ!

ყველა გაკვირვებული მეკითხება, ეს ის სახედარია აქეთობისას რომ იჯექიო?

ასე გახარებული დავბრუნდით ჩვენს მამულში. მიუხედავად იმისა, რომ ჩვენი მიწები მოუსავლიანი და უნაყოფო იყო, ჩვენი ცხვრები საბალახოდან მაინც მაძღარი და დარწყულებული ბრუნდებოდნენ, დანარჩენების ცხვრები კი — მშივრები, დაქანცული და მწყურვალნი. როცა დანარჩენების ცხვრები თითქმის აღარ იწველიდნენ, ჩვენ რძე ბლომად გვქონდა.

—გრცხვენოდეთ, ჩვენს პირუტყვსაც იქ არ აბალახებთ, სადაც ჰალიმესას? — უჯავრდებოდნენ პატრონები მწყემსებს.

მათ მართლაც ჰქონდათ გაჯავრებისა და გაგულისების მიზეზი, რადგან, მიუხედავად იმისა, რომ მწყემსები ჩემსა და მათ ცხვარს ერთსა და იმავე ადგილას აბალახებდნენ, მათი ცხვრები ურძეოდ ბრუნდებოდნენ, ჩემსას კი რძისგან ჯიქნები ასკდებოდათ.

წმინდა მუჰამმედ შუამავალი ბ ყოველ დღე ისე იზრდებოდა და ვითარდებოდა, როგორც დანარჩენი ბავშვები ერთ თვეში. როცა ერთი წლის შესრულდა, საკმაოდ მოზრდილი იყო.

რამდენიმე წლის შემდეგ ბავშვი დედას მივუყვანეთ.

—გაგვატანე ბავშვი, მექაში გავრცელებული ჟამიანობის მეშინია, – დაჟინებით სთხოვა ჩემმა ქმარმა ამინე ხათუნს. ამის ერთ-ერთი მიზეზი ისიც იყო, რომ არ გვინდოდა ის ხვავი და ბარაქა მოგვკლებოდა, რომელიც ბავშმა შემოგვიტანა ოჯახში. იმდენი ვთხოვეთ და ვეხვეწეთ, რომ დედა იძულებული გახდა იგი კვლავ ჩვენთვის დაეთმო[46].

ძიძასთან ყოფნის პერიოდში, ერთ დღეს პაპანაქება სიცხეში მუჰამმედ შუამავალი შეიმასთან ერთად ბატკნებთან გავიდა.

—ამ სიცხეში გარეთ რატომ გახვედით! –გაუწყრა შეიმას ჰალიმე, როცა ისინი უკან მობრუნდნენ.

შეიმამ იმ დღეს ნახული ღვთიური სასწაული აუხსნა დედას:

46. ჰაისემი, VIII, 221; იბნი ქესირი, ალ-ბიდაია, II, 278-279.





— დედიკო, საერთოდ არ გვიგრძვნია მზის მხურვალება. ჩემს ძუძუმტეს ზემოდან ერთი ნაფლეთი ღრუბელი თან დაჰყვება და სიცხისაგან იცავს მას[47].

— ცოტა ხანს კვლავ ჩვენთან იცხოვრა. — აგრძელებს თხრობას ჰალიმე, — ზოგიერთი სასწა-ულებრივი მოვლენის გამო, რომლის მომსწრენიც ჩვენ გავხდით, შეგვეშინდა, არაფერი შემთხვეოდა და გადავწყვიტეთ, დედასთან დაგვებრუნებინა, თუმცა მექას ხალხმრავლობაში ის თვალსა და ხელს შორის გაგვიუჩინარდა[48].

ზოგიერთი გადმოცემით [49], ეს ამბავია ნაგულისხმევი სურა „დუჰას" ერთ-ერთ აიათში:

وَوَجَدَكَ ضَالاً فَهَدَى

**„გზააბნეული გპოვა და სწორ გზაზე დაგადგინა[50]?"**

ჰალიმე ამბის მოყოლას აგრძელებს:

როცა ბავშვი დედას მივუყვანეთ, გაკვირვებულმა ამინემ გვკითხა:

—ბავშვი თითქმის ძალით წაიყვანეთ და ასე მალე რატომ მოაბრუნეთ?

—გეფიცები, — ვუპასუხე მე, – ჩვენი მოვალეობა პირნათლად შევასრულეთ,  მაგრამ მომხდარმა ზოგიერთმა შემთხვევამ გვაიძულა, იგი თქვენთვის დაგვებრუნებინა, რომ რაიმე ფათერაკს არ გადაჰყროდა.

—რა მოხდა ასეთი, ყველაფერი მითხარით, გეთაყვა!

47. იბნი ქესირი, ალ-ბიდაია, II, 279; იბნი საადი, I, 112.
48. იბნი ჰიშამი, I, 179; იბნი საადი, I, 12.
49. ზემაჰშერი, VI, 240.
50. სურა დუჰა, აიათი 7.

ისე დაჟინებით გვთხოვა, რომ იძულებული გავხდით ყველაფერი დაწვრილებით გვეთქვა, თუმცა ჩვენი ნაამბობი არ გაჰკვირვებია.

—მას დაბადებიდან სასწაულებრივი თვისებები ახასიათებდა. ნუ ღელავთ, მეც გიამბობ ჩემ მიერ ხილულ მსგავს მოვლენებს, – გვითხრა და შვილის დაბადებისას მომხდარი სასწაულები მოგვიყვა. ბოლოს გამოგვეთხოვა:

„ბავშვი დამიტოვეთ და მამულში მშვიდად დაბრუნდითო[51].

—აბდულმუტალიბმა ძვირფასი საჩუქრებით გამაცილა, – თხრობას აგრძელებს ჰალიმე, – მე საკუთარ მამულში იმდენად გახარებული და მრავალფეროვანი საჩუქრებით დავბრუნდი, რომ ენით ვერ აგიღწერთ. მუჰამმედი ბაბუასთან დარჩა. გამოთხოვებისას აბდულმუტალიბმა ბავშვი გულში ჩაიკრა და მითხრა:

—ჰალიმე, ჩემს შვილიშვილს ნამდვილად დიადი მომავალი ელოდება. მე ძალიან მინდა, რომ იმ დროს მოვესწრო[52]“.

მუჰამმედ შუამავალი სიცოცხლის ბოლომდე ძიძის ერთგული დარჩა. მის ნახვაზე „დედა“, „დედიკოთი!“ მიმართავდა, დიდ პატივს სცემდა და ყოველთვის გულთბილად ხვდებოდა, საკუთარ ხალათს მიწაზე გაფენდა, ზედ დასვამდა და დიდხანს ემუსაიფებოდა, თუ რაიმე სათხოვარი ექნებოდა, აუცილებლად შეუსრულებდა[53].

51. ჰაისემი, VIII, 221; იბნი ქესირი, ალ-ბიდაია, II, 278-279.
52. ბეიჰაქი, დალაილი, I, 145.
53. იბნი საადი, I, 113, 114.





ჰალიმე ხათუნი ერთხელ შუამავლის სანახავად მექაში ჩავიდა. შუამავალი უკვე ხატიჯეზე იყო დაქორწინებული. ცოლ-ქმარმა ძიძა სიხარულით მიიღეს და კარგადაც გაუმასპინძლდნენ. ჰალიმემ როცა შესჩივლა, რომ სოფლად გვალვის და მოუსავლიანობის გამო პირუტყვი გაგვიწყდა და ნათესებიც გაგვინადგურდაო, ხატიჯემ მას 40 ცხვარი და ტვირთების გადასატანად ერთი აქლემი აჩუქა[54].

მექას გათავისუფლებისას, როცა შუამავალი აბთაჰის ტერიტორიაზე იმყოფებოდა, იგი ჰალიმეს დამ ინახულა და გუდით ცხიმმოხდილი ყველი, ერბო და სხვა ძღვენი მიართვა. შუამავალმა მას მაშინვე ძიძის ამბავი ჰკითხა და როცა გაიგო, რომ ის უკვე გარდაცვლილიყო, თვალები ცრემლით აევსო. შემდეგ ოჯახის მდგომარეობა გამოჰკითხა და ბრძანა, მისთვის ტანსაცმელი, ერთი აქლემი და 200 დირჰემი ვერცხლის ფული ებოძათ საჩუქრად. უაღრესად მადლიერი ქალი, სახლში ბრუნდებოდა და ფიქრობდა:

„რა კარგი, მისანდობი და მზრუნველი იყო პატარაობისას და დიდობაშიც ისეთივე დარჩა[55]!“

## მედინაში მგზავრობა და დედის გარდაცვალება

6 წლის შუამავალი დედამ – ემინე ხათუნმა მამის საფლავის მოსანახულებლად მედინაში წაიყვანა. მათ

54. იბნი საადი, I, 114.
55. ვაქიდი, II, 869; ბელაზური, I, 95.

თან მამამისის მოახლე უმმუ ეიმენიც ახლდათ. მედინაში ბიძებთან (დედის ძმებთან) ერთი თვე გაატარეს.

შუამავალი იქ თავისუფალ დროს ბიძაშვილებთან თამაშში ატარებდა. ცურვაც სწორედ მაშინ ისწავლა[56].

მუჰამმედ შუამავალი იმ დღეებს ასე იხსენებდა:

„ბევრი იუდეველი მოდიოდა და დიდხანს მიცქერდა[57]."

„ერთ დღესაც ერთმა იუდეველმა დიდხანს მიჭვრიტა, შემდეგ მიტრიალდა და წავიდა. ერთხელ, როცა მარტო ვიყავი, ის იუდეველი ჩემთან ისევ მოვიდა და სახელი მკითხა. აჰმედი მქვია-მეთქი, — ვუპასუხე.

ზურგზე შემხედა და ჩაილაპარაკა: ეს ბავშვი ამ ხალხის შუამავალიაო!

როცა ბიძებმა ეს ამბავი დედას უამბეს, იგი შეწუხდა და მაშინვე მექასკენ გავემართეთ[58]."

30 წლის წმინდა ემინე გზაში ცუდად გახდა, ებვაში მისული გარდაიცვალა. იქვე დაასაფლავეს. სიკვდილის წინ ობოლ შვილს სიყვარულითა და ალერსით აღსავსე თვალებით დიდხანს უცქირა, შემდეგ გულში ჩაიკრა და მიმართა:

„ალლაჰმა დაგლოცოს, შვილო! თუ ჩემი სიზმრები გამართლდა, შენ ყოვლისშემძლე ღმერთის მიერ ადამის შვილებისათვის ჰალალისა და ჰარამის ასახსნელად უნდა

56. იხ. ბინ საადი, I, 116.
57. ბინ საადი, I, 116.
58. აბუ ნუაიმი, დალაილი, I, 163-164.





იქნე მოვლინებული. ალლაჰი დაგიცავს კერპთაყვანისმცემელთაგან.

**„ყოველი ცოცხალი არსება უნდა მოკვდეს, ყოველი ახალი უნდა დაძველდეს, ყოველმა შექმნილმა აღსასრული უნდა ჰპოვოს. მეც უნდა აღვესრულო, მაგრამ ჩემი სახელი სამარადჟამოდ იცოცხლებს, რამეთუ სპეტაკი შვილი გავაჩინე და ამქვეყნად სასიკეთო ხსოვნას ვტოვებ[59]...“**

დედითაც ობოლი შუამავალი მექაში უმმუ ეიმენთან ერთად დაბრუნდა. იგი მთელი სიცოცხლის მანძილზე უმმუ ეიმენს ხშირ-ხშირად ნახულობდა. სიყვარულით მას დედას ეძახდა.

„ეს ჩემი მეორე დედაა. ის ჩემი ოჯახის წევრთაგან ერთადერთი ადამიანია, ვინც ცოცხლად დამრჩა,“ იტყოდა ხოლმე შუამავალი და პატივს სცემდა მას[60].

## ბაბუა – აბდულმუტალიბის მფარველობის ქვეშ

ღმერთმა  უდედ-მამო შუამავალი უპატრონოდაც არ მიატოვა. მისი მზრუნველობა ბაბუა — აბდულმუტალიბმა იკისრა. ობლის მიმართ ისეთი სიყვარული და მზრუნველობა გამოავლინა, როგორიც შვილების მიმართაც არ გამოუჩენია.

59. დიარბექირი, I, 229-230; ქამილ მირასი, თეჯრიდის თარგმანი, IV, 549.
60. იხ. იბნი ესირი, უსდ ალ-ღაბა, VII, 303-304; ბინ საადი, VIII, 223.

აბდულმუტალიბს როცა ეძინა, ან ოთახში მარტო იყო, მასთან ვერავინ შედიოდა, გარდა მუჰამმედ შუამავლისა, იგი ბაბუას არ შორდებოდა და ნებისმიერ ვითარებაში შეეძლო მასთან შესვლა[61].

ქააბას ჩრდილში აბდულმუტალიბის კუთვნილ საგებზე, მამის რიდით არც ერთი შვილი არ ჯდებოდა. შუამავალი ამ მხრივ გამონაკლისი იყო. მაშინ, როცა აბდულმუტალიბის ირგვლივ შვილები ფეხზე იდგნენ, იგი თავისუფლად ჯდებოდა ბაბუას საგებზე. როცა ბიძები წამოყენებას დაუპირებდნენ, მამა შვილებს უჯავრდებოდა:

„თავი დაანებეთ. ვფიცავ, მას ბრწყინვალე და ღირსეული მომავალი აქვსო, – ეტყოდა, გვერდით მოისვამდა და ზურგზე ხელს დაუსვამდა. შვილიშვილის ყოველგვარი ქცევა მას სიამოვნებას ანიჭებდა[62].

უმისოდ საჭმელს არ მიირთმევდა, სუფრასთან ყოველთვის გვერდით ესვა. „აქ მომგვარეთ ჩემი შვილიო," — იტყოდა, თუ მის გვერდით შვილიშვილს ვერ ნახავდა[63].

სუფრასთან ხშირად ესვა მუხლებზე იგი და კერძის ყველაზე გემრიელ ნაწილს მას მიართვამდა ხოლმე[64].

გვალვისა და მოუსავლიანობის წელს, როცა ხალხი დიდ გაჭირვებაში იყო, მექელები წვიმის ვედრების აღსავლენად აბუ ყუბაის მთაზე ავიდნენ. აბდულმუტალიბმა 7 წლის მუჰამმედი მხრებზე შეისვა და მწვერვალზე ისე ავიდა. ხალხი მის გვერდით ერთ მწკრივად განლაგდა. აბდულმუტალიბმა წვიმის ვედრება ისე აღავლინა,

61. ბინ საადი, I, 118.
62. ბინ ჰიშამი, I, 180.
63. ბინ სადი, I, 118.
64. ბელაზური, I, 81.

რომ შვილიშვილი მხრებიდან არ ჩამოუსვამს. ხალხი ჯერ არც კი დაშლილიყო, რომ ისეთი წვიმა დაეშვა, თითქოს ცა გაეპოო. ამ წვიმის წყალობით, მექის ველებმა შვებით ამოისუნთქა[65]".

რვა წლის მუჰამმედს ბაბუაც გარდაეცვალა.

ბაბუის სიკვდილით მას ქვეყნად უკანასკნელი მზარეული გამოეცალა. მას უკვე დიდი ღმერთის გარდა აღარავინ მფარველობდა. ყველაზე უმწეობის ჟამს ზებუნებრივი დახმარება მხოლოდ იმისათვის იყო გამიზნული, რომ მისი ნებისმიერი ქცევის სახით კაცობრიობას სრულყოფილების მისაბაძი მაგალითი ჰქონოდა.

ადრეულ ასაკში შუამავლის უდედმამოდ დარჩენას ის მნიშვნელობა ჰქონდა, რომ შუამავლობის მიღების შემდეგ ხალხში არ შექმნილიყო აზრი, თითქოს შუამავლობა მას მშობლებმა და ბაბუამ შთააგონეს.

მშობლებთან და ბაბუასთან განშორებით ის განთავისუფლდა იმ დროს გავრცელებული ისეთი ჩვევებისა და ტრადიციების გავლენისაგან, რომელიც მამიდან შვილს გადაეცემოდა. იგი სხვათა ჩარევის გარეშე, მთლიანად ღმერთის ზედამხედველობით აღიზარდა. ამ გარემოებას შუამავალიც უსვამს ხაზს შემდეგ ჰადისში:

„მე ღმერთმა აღმზარდა, თანაც საუკეთესოდ[66]."

საკითხს სხვა მხრიდან რომ შევხედოთ, მისი შუამავლობის მიმანიშნებელ გარემოებად ის ვითარებაც შეიძლება ჩაითვალოს, რომ დედ-მამის მზრუნველობას აბ-

65. იხ. იბნი საადი, I, 90; იბნი ესირი, უსდ ალ-ღაბა, VII, 112; დიარბექრი, I, 239.
66. სუიუთი, I, 12.

სოლუტურად მოკლებული ბავშვი, უსპეტაკესი ზნეობით აღიზარდა.

მისი ობლობაში გაზრდის ერთ-ერთი დადებითი მხარე ისაა, რომ გული უფრო ნაზი და მგრძნობიარე გაუხდა და მხოლოდ ღმერთისადმი მორჩილების გრძნობით აევსო. შუამავალმა მთელი სიმკაცრით იგემა ობლობისა და უმწეობის სიმძიმე, ცხოვრების მანძილზე უმწეო ადამიანების მფარველი და მშველელი იყო. ამასთან დაკავშირებით ერთ-ერთ ჰადისში ნათქვამია:

*„ვინც ობოლს შეიფარებს და ეპატრონება, ის სამოთხეში ჩემს გვერდით, ჩემთან ძალიან ახლოს დაიმკვიდრებს ადგილს[67]“.*

შუამავალი ნებისმიერი ასაკისა და ცხოვრების ნებისმიერ ეტაპზე მყოფი ადამიანისათვის საუკეთესო მისაბაძი მაგალითი ყოფილიყო. ღმერთმა მას ცხოვრება უმწეობის უკიდურესი ფორმით – ობლობით დააწყებინა და ცხოვრების სხვადასხვა საფეხურებზე გატარებით სახელმწიფოს მმართველის თანამდებობამდე აიყვანა.

## ბიძა – აბუ თალიბის მფარველობის ქვეშ

შუამავლის ბაბუამ სიკვდილამდე ყველა შვილი იხმო მასთან და შუამავალზე განსაკუთრებული მზრუნველობა უანდერძა. რადგან ზუბეირი, აბუ თალიბი და შუამავლის მამა აბდულლაჰი ერთი დედიდან იყვნენ, ზუბეირმა

67. მუსლიმი, ზუჰდი, 42; ბუჰარი, ადაბი, 24; ტალაყი, 14.



და აბუ თალიბმა მეურვეობაზე კენჭი ჰყარეს. შუამავალზე მზრუნველობა აბუ თალიბს ხვდა წილად.

ბიძებს შორის შუამავლის მიმართ ყველაზე ლმობიერი და თანამგრძნობი აბუ თალიბი იყო[68]. მას რამდენიმე აქლემის გარდა სხვა სიმდიდრე არ გააჩნდა, ოჯახი კი მრავალსულიანი ჰყავდა. სიღარიბის მიუხედავად, აბუ თალიბი ყურაიშთა ბელადი იყო. მისი სიტყვა ფასდებოდა და მის ბრძანებას ვერავინ გადაუხვევდა. მამის მსგავსად, ალკოჰოლს ისიც საერთოდ არ ეკარებოდა[69].

აბუ თალიბი ძვირფას ძმისწულზე გულმოდგინედ ზრუნავდა და საკუთარ შვილებზე მეტად უყვარდა იგი. მის გარეშე არ იძინებდა, მგზავრობის დროს ისიც თან დაჰყავდა.

აბუ თალიბის ოჯახში, როცა სუფრა გაიშლებოდა პატივისცემის ნიშნად თუ იგვიანებდა შუამავალი ყოველთვის მას ელოდებოდნენ და სუფრას ერთად მიუსხდებოდნენ რადგანაც ერთად ჭამაში ბარაქის არსებობის სჯეროდათ. ამიტომ აბუ თალიბი შუამავლის გარეშე ჭამის ნებას არავის რთავდა[70].

აბუ თალიბის ცოლი ფატიმა, სათნო და კეთილი ქალი იყო. მედინაში გადასულ, გამუსლიმებულ, ბიცოლას შუამავალი ხშირად ნახულობდა და მის სახლში დიდი სიცხის დროს წათვლემდა ხოლმე[71].

68. იბნი ესირი, უსდ ალ-ღაბა, I, 22.
69. ჰალები, I, 184.
70. ბინ საადი, I, 119-120, 168.
71. ბინ საადი, VIII, 222.

როცა ფატიმა ხათუნი გარდაიცვალა, შუამავალს თვალთაგან ცრემლები გადმოსცვივდა, „დღეს დედა გარდამეცვალაო,“ — თქვა, მიცვალებული საკუთარ პერანგში გაახვევინა, განსასვენებელი ლოცვა შეასრულა და დაკრძალვის შემდეგ მცირე ხნით საფლავზე პირქვე დამხობილი დარჩა. ასეთი ქცევით დაინტერესებულებს განუმარტა:

„აბუ თალიბის შემდეგ ჩემთვის იმდენი სიკეთე არავის გაუკეთებია, რამდენიც ამ ქალს. იმქვეყნად სამოთხის ტანსაცმელი რომ ჩაეცვათ, იგი ჩემს პერანგში გავახვევინე. საფლავზე კი იმიტომ დავრჩი, რომ მას შეჩვეოდა!“

ხოლო მათ, ვისაც გაუკვირდა. თუ რატომ გამოიწვია ბიცოლას გარდაცვალებამ შუამავალში ასეთი ძლიერი მწუხარება, შუამავალმა განუმარტა:

„ის ჩემი მეორე დედა იყო. მიუხედავად იმისა, მის საკუთარ შვილებს შიმშილით სახე ჩამოსტიროდათ, ის ჯერ მე მაპურებდა, მვარცხნიდა და ვარდის წყალს მისვამდა. ის ჩემი დედა იყო!“

შუამავალი ღმერთს მისთვის ასე შეევედრა:

„ღმერთმა შეგიწყალოს და სიკეთით დაგაჯილდოვოს! ღმერთმა შეგიბრალოს, დედავ! დედაჩემის შემდეგ შენ მე დედობა გამიწიე! მე მაპურებდი მაშინ, როცა შენ მშიერი იყავი! შენ არ ჩაიცვამდი, მე მაცმევდი! ყველაფერს გემრიელს ჩემთვის ინახავდი, საკუთარ თავს კი ზღუდავდი! ამას მხოლოდ და მხოლოდ ღმერთის გულისათვის და საიმქვეყნო ბედნიერებისათვის აკეთებდი[72]!..

72. ჰაქიმი, III, 116-117; ჰაისემი, IX, 256-257 იაყუბი, II, 14.





# ᲬᲛᲘᲜᲓᲐ ᲨᲣᲐᲛᲐᲕᲚᲘᲡ ᲐᲮᲐᲚᲒᲐᲖᲠᲓᲝᲑᲐ

## წმინდა მუჰამმედ შუამავლის აღზრდა

## ღმერთის ლოცვითა და მფარველობით

წმინდა მუჰამმედ შუამავალი ღმერთის მფარველობით აღიზარდა. უდიდესმა ალლაჰმა, უვიცობის ხანაში მისთვის შუამავლობის უდიდესი პატივი რომ ებოძებინა, ის ყველა ბოროტებისაგან დაიფარა. ობოლმა შუამავალმა ბავშვობა და ახალგაზრდობა ზნეობრივ სისპეტაკესა და კეთილშობილებას მიუძღვნა. მისი ყველაზე მთავარი და ამაღლებული თვისებები „სანდოობა“ და „სიმართლე“ იყო.

სანამ უდიდესი ალლაჰი მას შუამავლობის მისიას დააკისრებდა, მანამდეც, ადამიანობის თვალსაზრისით, თავის მოდგმაში მოწინავე იყო. ის ყველაზე გულკეთილი და ლამაზი იყო. მეზობლებთან ურთიერთობაში ყველაზე მეტად მზრუნველი, შემწყნარებელი და მწყალობელი, საშიშროების დროს ყველაზე გულადი და წინ მავალი, ადამიანების მიმართ ბოროტებისა და მცირედი შეწუხებისაგან ყოველთვის შორს იდგა. ის არავის კიცხავდა და არცხვენდა საჯაროდ. არასდროს უნახავთ, რომ ვინმეზე ზურგს უკან ეჭორავა. იმის გამო, რომ უდიდესმა ღმერთმა მას ყველა კარგი თვისება და ღირსება უწყალობა, ხა-





ლხმა მას „ემინი“ უწოდა, რაც ქართულად სანდოს ნიშნავს.[1]

ალლაჰის შუამავალს ერთ დღეს ჰკითხეს:

—ალლაჰის შუამავალო! ალლაჰის გარდა სხვა რამეს როდესმე თუ ეთაყვანეთ?

—*არა!*—უპასუხა მან.

—ალკოჰოლური სასმელი როდესმე დალიეთ?

*— არა! მე მაშინაც კი, როცა წიგნი და რწმენა არ ვიცოდი რა იყო, მწამდა რომ ის, რასაც ისინი აკეთებდნენ, ღმერთის უარყოფას ნიშნავდა.*[2]

ალლაჰის შუამავალი ბავშვობაში უდიდესი ღმერთის მფარველობას ასე გადმოგვცემს:

*„ყურაიშელ ბავშვებთან ერთად ვთამაშობდი. ერთი ადგილიდან მეორეზე ქვები გადაგვქონდა. ბავშვებმა ქვედატანის სამოსელი გაიხადეს და მხრებზე დაიგეს, რომ ქვების გადაზიდვისას მხრები არ სტკენოდათ. მეც მინდოდა მათ მსგავსად გამეკეთებინა, მაგრამ რაღაც ძალამ, რომელსაც ვერ ვხედავდი, მუშტი მწარედ მითავაზა და მითხრა:*

*„ქვედატანის სამოსელი წელზე დაიმაგრეო. მეც სამოსელი მაშინვე წელზე მივიმაგრე. ამხანაგებს შორის მარტო მე ვიყავი, რომ ქვედა სამოსელის მხრებზე დაფენის გარეშე გადამქონდა ქვები .*[3]

წმინდა მუჰამმედ ﷺ შუამავალი ქააბას ხელახალი მშენებლობის დროს, თავის ბიძა — აბბასთან ერთად,

1. იბნი ჰიშამი, 1, 191, იბნი საადი, 2, 121.
2. დიარბექრი, 1, 254-255.
3. იბნი ჰიშამი, 1, 197.





ქვებს ეზიდებოდა. წმინდა აბბასმა, მხრები არ დაეჟეჟოსო, ალლაჰის შუამავალს „ქვედატანის სამოსელის მხრებზე ატანა" ურჩია:

წმინდა შუამავალმა, როცა ქვედა სამოსელის მხრებზე ატანა სცადა, მისდა უნებურად ძირს დავარდა, თვალები ზეცას მიაპყრო და ბიძას უთხრა:

*„ჩემი ქვედატანის სამოსელი მაჩვენე!"*

მაშინვე აიღო ქვედატანის სამოსელი და სხეული დაიფარა.[4]

იმ დროის საზოგადოებაში უტანსაცმლოდ გავლა ნორმალურ საქციელად ითვლებოდა, მაგრამ ალლაჰის შუამავალს ზნეობის ზღვარი არასდროს დაურღვევია და მედიდურად არ მოქცეულა. როგორც ჰადისებშია ჩაწერილი, ბიძის შეგულიანებით ამგვარ მდგომარეობაში რომ აღმოჩნდა, იგი უდიდესმა ალლაჰმა დაიფარა.

ალლაჰის შუამავალი მუჰამმედი ﷺ 12 წლის რომ იყო, მღვდელმა ბაჰირამ სთხოვა:

—შვილო, *„ლათისა"* და *„უზზას"* ხათრისთვის გეკითხები და მიპასუხეო!

*—ლათისა და უზზას დაფიცებით მე არაფერი მკითხო! ვფიცავ ალლაჰს, მე ამ ქვეყნაზე ისე არაფერი მეზიზღება როგორც ესენიო!*[5]

უმმუ ეიმენი გადმოგვცემს:

ყურაიშელი კერპთაყვანისმცემლები წელიწადში ერთხელ კერპ *„ბუვანეს"* თაყვანისსაცემად მის გარშემო

4. ბუჰარი, ჰაჯი, 42.

5. იბნი ისჰაყი, გვ. 54; იბნი საადი, I, 154; აგრეთვე იხ. აჰმედი, V, 362.





იკრიბებოდნენ. მთელი ღამის განმავლობაში მსხვერპლს სწირავდნენ, თმებს იჭრიდნენ და განმარტოებით სხვადასხვა მსგავს ცერემონიებს მართავდნენ. აბუ თალიბიც ამ დღესასწაულისთვის ემზადებოდა.

წმინდა შუამავალმა ამ რიტუალში მონაწილეობა არ მიიღო, რის გამოც ბიძა და მამიდები გაუჯავრდნენ.

— ჩვენს ღმერთებს ზურგს რომ აქცევ, გვეშინია რაიმე უბედურება არ შეგემთხვეს! — მიმართეს მამიდებმა და ისე დაიჟინეს, რომ წმინდა შუამავალი აიძულეს მათთან ერთად წასულიყო.

იგი გარკვეული დროით სადღაც გაქრა, შემდეგ კი შიშისგან გაფითრებული დაბრუნდა. მამიდებმა შეშფოთებით ჰკითხეს:

—რა მოგივიდა?

—მეშინია ეშმაკმა არ შემიპყროს!

—ალლაჰი ეშმაკს უფლებას არ მისცემს შენ შეგიპყროს! შენ ყველა თვისება კარგი გაქვს. აბა, გვითხარი რა ნახე?

—ყოველთვის, როცა კერპს მივუახლოვდები, თეთრწვერა და მაღალი კაცი მეუბნება:

„მუჰამმედ! უკან დაბრუნდი, მასზე შეხება არ გაბედო!“

ამგვარად, წმინდა შუამავალს, მათ დღესასწაულსა და ცერემონიაში მონაწილეობა არ მიუღია![6]

წმინდა ალის გადმოცემის მიხედვით, წმინდა შუამავალი ბრძანებს:

6. იხ. იბნი საადი, I, 158.





*„მე ისლამამდელი ხალხის უზნეო ნამოქმედარზე მიბაძვა ორჯერ ვცადე, მაგრამ უდიდესმა ალლაჰმა იმისგან დამიფარა.*

*ერთ ღამეს მექას მხრიდან, რამდენიმე ყურაიშელ ახალგაზრდასთან ერთად, ცხვრებს მოვერეკებოდი. მეგობარს ვთხოვე:*

*—თუკი ჩემს ცხვრებს შენ მიხედავ, მეც სხვა ახალგაზრდების მსგავსად, მექაში წავალ და ღამის შეკრებებში ჩავერთვები-მეთქი.*

*მან მიპასუხა:*

*—კარგი, როგორც გინდა, ისე მოიქეციო.*

*გახარებული გზას გავუდექი. მექას რომ მივუახლოვდი, დაირას, სალამურისა და სტვირის ხმა გავიგონე.*

*—ეს რა არის-მეთქი? —ვიკითხე.*

*—ვიღაც კაცი და ქალი ქორწინდებიანო, — მითხრეს.*

*მაშინვე დავჯექი და იმ მხარეს დავიწყე ყურება. ამ დროს უდიდესმა ალლაჰმა ყურებში სმენა ჩამიხშო და იქვე ჩამეძინა. ალლაჰს გეფიცები, მზის ამოსვლამდე არ გამღვიძებია. თვალი რომ გავახილე, სასწრაფოდ მეგობართან წავედი.*

*—რა ქენი? —მკითხა.*

*არაფერი-მეთქი, — და რაც გადამხდა, ვუამბე. მეორე ღამესაც იგივე განმეორდა. ღამის შეკრებებში მონაწილეობის მისაღებად მექაში რომ მივდიოდი, ალლაჰმა ისევ დამაძინა. მზის ამოსვლამდე მეძინა.*

სანამ ღმერთი შუამავლობას დამაკისრებდა, ამის მეტ ცუდს არაფერს გავუტაცებივარ! „[7]

## წმინდა შუამავალი, როგორც მწყემსი

წმინდა შუამავალი, ვიდრე ვაჭრობას დაიწყებდა, და ბიძასთან — აბუ თალიბთან, ცხოვრობდა, ერთი პერიოდი მწყემსობამ გაიტაცა. არაბებს შორის ეს ჩვეულებრივი რიგითი პროფესია არ იყო. ეს იყო საქმე, რომელსაც დიდგვაროვანთა შვილები და ბავშვები ეწეოდნენ. ამასთანავე, თითქმის ყველა შუამავალი ტრადიციულად მწყემსობით იყო დაკავებული. უდიდესი ალლაჰი ამით, ისეთ საკითხებს ასწავლიდა, რომელიც მმართველობას ეხებოდა.

ალლაჰის შუამავალმა ერთ დღეს ბრძანა:

*„უდიდესი ალლაჰის მიერ მოვლენილი ყველა შუამავალი, აუცილებლად ცხვრებს მწყემსავდა.“*

ამაზედ თანამიმდევრებმა ჰკითხეს:

—ნუთუ თქვენც ცხვრებს მწყემსავდით?

*—დიახ, გასამრჯელოს სანაცვლოდ „ქარარით“[8] მექელების ცხვრებს ვმწყემსავდი.“[9]*

ეს სხვა ჰადისში ასეა მოთხრობილი:

7. იბნი ისჰაყი, გვ... 58-59, იბნი ქესირი, ალ-ბიდაია, 292.
8. ჰადისებში მოცემული სიტყვა „ქარარით“, იმასთან ერთად, რომ მექაში არსებული ერთ-ერთი ადგილის სახელია, ფულის ერთეულის —„ქირათის“ მრავლობასაც გამოხატავს. მეორე გადმოცემის მიხედვით, წმინდა შუამავალი დღეში ერთ ქირათად, რომელიც დინარის მეოცედი იყო, მექელების ცხვრებს მწყემსავდა.
9. ბუჰარი, იჯარა, 2, ენბია, 29, იბნი მაჯე, თიჯარეთი, 5.

*„წმინდა მუსა (მოსე) შუამავალს შუამავლობის მისია რომ დაეკისრა, ცხვრებს მწყემსავდა. წმინდა დავუდ შუამავალიც ცხვრებს მწყემსავდა. მე შუამავლად მოვლინებამდე, ეჯიადში ჩვენს ცხვრებს ვმწყემსავდი.“*[10]

წმინდა შუამავალი იმ დროს 20 წლის იყო.

იგი ბრძანებს:

„ყველაზე სასიკეთო მონაგებისთვის გზაზე მდგომთაგან ერთ-ერთი ისაა, ვინც მთის მწვერვალზე ან ხევში ცხვრებს აძოვებს. ასეთი ადამიანი ნამაზს ილოცავს, ზექათს გასცემს, სიკვდილამდე ღმერთს ემსახურება და ადამიანებს სიკეთეს გაუკეთებს!“[11]

იმ ადამიანებში, რომლებიც მწყემსობას ეწევიან, განვითარებულია სალი აზროვნების უნარი, სიდინჯე და თანაგრძნობა. ალლაჰის შუამავალი ამბობდა:

*„მშვიდი და დინჯი არიან ისინი, ვინც ცხვრებს მწყემსავენ.“*[12]

## ბიძებთან ერთად მგზავრობები

წმინდა შუამავალი 12 წლის იყო, როცა აბუ თალიბთან ერთად სავაჭროდ სირიაში იმოგზაურა, ხოლო 16 წლისამ ასეთი მოგზაურობა იემენში განახორციელა.

10. იბნი საადი, 1, 126.
11. მუსლიმი, იმარათი, 125; იბნი მაჯე, ფითენი,13.
12. ბუჰარი, მენაქიბი, 1; მუსლიმი, იმანი, 84/52.





ყურაიშელები დამასკოში წასასვლელად ემზადებოდნენ. აბუ თალიბსაც სურდა ამ სავაჭრო ქარავანს გაჰყოლოდა. როცა გამგზავრების დრო დადგა, და-ძმები აბუ თალიბის გასაცილებლად შეიკრიბნენ. ბიძამ შორეულ მოგზაურობაში საყვარელი ძმისშვილის წაყვანაც გადაწყვიტა. თუმცა წმინდა შუამავლის ბიძები და მამიდები, იმის გამო, რომ პატარას გზად ავადმყოფობა ან რაიმე სხვა უბედურება არ შეჰყროდა, ამ გადაწყვეტილების წინააღმდეგ წავიდნენ. როცა აბუ თალიბი მექას ტოვებდა, წმინდა შუამავალმა ﷺ მოიწყინა და ატირდა.

აბუ თალიბმა ჰკითხა:

— ძმისშვილო! რა მოხდა? იმიტომ ტირი, რომ არ მიმყავხარ?

წმინდა შუამავალს ﷺ ბიძის აქლემი აღვირით ეჭირა:

*— ბიძია, ვისთან მტოვებ? მე ხომ არც დედა მყავს და არც მამა!*

აბუ თალიბს იგი შეეცოდა:

—ვფიცავ ალლაჰს, შენც უნდა წაგიყვანო! ჩვენ არასოდეს დავცილდებით ერთმანეთს! — გაამხნევა და წაიყვანა.[13]

როგორც ვთქვით, წმინდა შუამავალი 16 წლის იყო, როცა ზუბეირთან ერთად იემენში გაემგზავრა. ზუბეირს უნდოდა წმინდა შუამავლის ﷺ ბარაქით ესარგებლა, ამიტომაც აბუ თალიბს წინასწარ სთხოვა, მისთვის ძმისშვილი სავაჭროდ გაეყოლებინა.[14]

13. იბნი ისჰაყი, გვ. 53, აბუ ნუაიმი დალაილი, I, 168.
14. დიარბექრი, 1. 260.





როცა სავაჭრო ქარავანმა ერთ-ერთ მინდორში გაივაკა, ერთი აქლემი გაჯიუტდა, გააფთრდა და გავლის საშუალებას არავის აძლევდა. ამის გამო მექარავნეები ისე შეწუხდნენ, უკან დაბრუნებას ფიქრობდნენ, წმინდა შუამავალმა უთხრა მათ:

*„ის მე მომანდეთ"* და ქარავნის წინ გავიდა.

როგორც კი იგი დაინახა, აქლემი თვინიერი გახდა. წმინდა შუამავალი თავისი აქლემიდან იმ აქლემზე გადაჯდა და დაბლობი მშვიდად გადალახეს.

მგზავრობიდან დაბრუნებისას ქარავანი ისეთ ადგილს გადააწყდა, რომელიც ნიაღვარს დაეტბორა და გავლა შეუძლებელი იყო. ამჯერადაც წმინდა შუამავალმა აიღო პასუხისმგებლობა:

„მე მომყევითო", — თქვა და ქარავანი სამშვიდობოზე დაუბრკოლებლად გაიყვანა. უდიდესმა ალლაჰმა თითქოს იქაური წყლები დააშრო და გზა უსაფრთხო გახადა.[15]

## მღვდელ ბაჰირასთან შეხვედრა

## ბაჰირას მტკიცებულებები

აბუ თალიბი, ყურაიშ დიდგვაროვნებთან ერთად, დამასკოში გაემგზავრა. წმინდა შუამავალიც თან ახლდა. გზად მღვდელ ბაჰირას მონასტერთან შეისვენეს. ბაჰირა იმდროინდელ ქრისტიანებში ყველაზე გამორჩეული სწავლული იყო.

15. იბნ ქესირი, ალ-ბიდაია, II, 282.





როცა ქარავანი მონასტერს მიუახლოვდა, ბაჰირამ შენიშნა, რომ ზეცაში პატარა ღრუბლის ნაჭერმა მიწაზე ვიღაცას მოუჩრდილა. როცა ქარავანი ხის ჩრდილს გაუსწორდა, ხის ტოტები კვლავ იმავე პიროვნებისკენ დაიხარა. ამ სასწაულით გაოცებულმა ქარავანი თავისთან მიიპატიჟა:

„ყურაიშელთა ჯამაათნო! თქვენთვის საჭმელი მოვამზადე. დიდს თუ პატარას, მონას თუ გლეხს, ყველას სუფრასთან გეპატიჟები,“ — მიმართა მექარავნეებს.

თუმცა ბაჰირა წინა მგზავრობისას მათით საერთოდ არ დაინტერესებულა. ვინც ქარავანში იყო, ყველა სუფრასთან მივიდა, მხოლოდ წმინდა შუამავალი დარჩა ნივთებთან. ბაჰირამ თითოეულს ცალ-ცალკე დააკვირდა და ღვთიურ წიგნებში ამოკითხული სახე ვერც ერთში ვერ ამოიცნო.

—ყურაიშელებო! ისეთი ხომ არ დარჩა, ვინც ქარავანში იყო და აქ არ მოსულა? —იკითხა მან.

—იქ ერთი ბავშვის მეტი არავინ დარჩენილა. ყველაზე ახალგაზრდა რომ იყო, იგი ნივთებთან დავტოვეთო, —უპასუხეს.

—მასაც დაუძახეთ! ეს საჭმელი მანაც მიირთვას! — ისურვა ბაჰირამ.

წმინდა შუამავალი მიიყვანეს და სუფრასთან დასვეს. ბერმა ის როგორც კი ნახა, ყურადღებით დააკვირდა და თავიდან ფეხებამდე შეათვალიერა. შემდეგ ხელზე ხელი მოჰკიდა და უთხრა:





„ეს ქვეყნიერების ბატონია. მთელი კაცობრიობის შუამავალია. ალლაჰმა ის ქვეყნიერებას წყალობად მოუვლინა!“

—ეს საიდან იცი? —ჰკითხეს ყურაიშელმა უხუცესებმა.

—მე მისი დახასიათება ჩვენთვის მოვლენილ ღვთიურ წიგნში წავიკითხე. მისი აქ გამოჩენისას არც ერთი ქვა ან ხე არ დარჩენილა ისე, რომ მისთვის თაყვანი არ ეცა. ამავე დროს მე ის შუამავლობის ბეჭდითაც ვიცანი, მას მხრებს შორის რომ აქვს!

ბაჰირამ წმინდა შუამავალსა და მის ბიძას კიდევ ბევრი გამოჰკითხა და როცა პასუხები მოისმინა, უკვე დარწმუნდა თავის ჭეშმარიტებაში. შემდეგ აბუ თალიბს უთხრა:

„შენი ძმისშვილი ახლავე შენს ქვეყანაში წაიყვანე! დაიცავი ის, რომ იუდეველებმა ზიანი არ მიაყენონ! ვფიცავ ალლაჰს, ის რომ იუდეველებმა ნახონ და გამოიცნონ, უეჭველია, მის მოკვლას მოინდომებენ. ეს ბავშვი არაბია. იუდეველებს კი უნდათ, რომ მომავალი შუამავალი ებრაელი იყოს. შენი ძმისშვილის მომავალი და სახელი ძალიან დიდი იქნება.“

აბუ თალიბმა ბაჰირას რჩევები გაითვალისწინა და ძმისშვილთან ერთად მექაში დაბრუნდა.[16]

ამ ფაქტის საფუძველზე, ქრისტიანი აღმოსავლეთმცოდნეები, ისლამს ჩირქი რომ მოსცხონ, ამბობენ: წმინდა მუჰამმედ შუამავალმა  ბერი ბაჰირასაგან რჩევადარიგებები მიიღო, რაც არ შეესაბამება სინამდვილეს

16. იბნ ისჰაყი, გვ. 54-55, იბნ საადი, I, 153-155; თირმიზი, მენაქიბი, 3.

და ეწინააღმდეგება მონოთეისტურ მოძღვრებას. ვინაიდან ბაჰირა ქრისტიანი მღვდელი იყო. მაშინ, როდესაც წმინდა ყურანი გვიყვება თევრათსა (თორა) და ინჯილში (სახარება) არსებულ უზუსტობებზე როგორ შეიძლება იმის მტკიცება, რომ ასეთი სარწმუნოების წარმომადგენლისაგან ალლაჰის შუამავალს მითითებები მიეღო?

მეორეს მხრივ, ბაჰირას სარწმუნოებაში, ქრისტიანობაში, ალლაჰის აღქმა ანტროპომორფიული ანუ ადამიანური სახეებით აღჭურვილი მატერიალიზმის გამოყენებით ხდება. აშკარაა, რომ ალლაჰის შუამავლის ﷺ მიერ ქადაგებული ისლამი, ერთღმერთიანობის საფუძველზე დამყარებული ჭეშმარიტი სარწმუნოებაა და ალლაჰის აღქმა, თვით უზენაესის მიერ ყურანში მითითებული თავისებურებებით ხდება.

წმინდა ყურანი გვაცნობებს, რომ ღვთიურწიგნბოძებულთაგან მხოლოდ ისინი გადარჩებიან, ვინც ყურანის მოვლინებამდე ღმერთის სწორ გზაზე იყვნენ და არიან:

إِنَّ الَّذِينَ آمَنُواْ وَالَّذِينَ هَادُواْ وَالنَّصَارَى وَالصَّابِئِينَ
مَنْ آمَنَ بِاللَّهِ وَالْيَوْمِ الآخِرِ وَعَمِلَ صَالِحاً فَلَهُمْ أَجْرُهُمْ عِندَ رَبِّهِمْ وَلاَ
خَوْفٌ عَلَيْهِمْ وَلاَ هُمْ يَحْزَنُونَ

**„უეჭველად, რომელთაც ირწმუნეს, და რომელნიც იყვნენ იუდეველნი, ქრისტიანნი და საბიელნი, და ვინც ირწმუნეს ალლაჰი და დღე უკანასკნელი და ჰქმნეს სიკეთე, იმათი საზღაური თავიანთ უფალთანაა, მათ არცა შიში ექნეთ და არცა დამწუხრდნენ.“**[17]

17. სურა ბაყარა, აიათი 62.





რელიგიურ მოძღვრებას — ღვთისმოსაობით ცხოვრება, კეთილშობილი საქმიანობა და ღვთისმსახურება ამყარებს. ისლამის რელიგიამ მოწესრიგებული ცხოვრების წესები დაადგინა. ადამიანებს შორის ურთიერთობის სოციალური ფაქტორები უფლებები, სამართალი და მორალურ-ეთიკური ნორმები ახლიდან შეიქმნა, სხვადასხვა დანაშაულისათვის დაწესდა სანქციები, შეიქმნა საღვთო და საერო ცხოვრების სამართლებრივი ნორმები.

წმინდა ყურანის აიათები მუჰამმედ შუამავლის შესახებ გვამცნობს:

وَمَا كُنتَ تَتْلُو مِن قَبْلِهِ مِن كِتَابٍ

وَلا تَخُطُّهُ بِيَمِينِكَ إِذاً لارْتَابَ الْمُبْطِلُونَ بَلْ هُوَ

آيَاتٌ بَيِّنَاتٌ فِي صُدُورِ الَّذِينَ أُوتُوا الْعِلْمَ وَمَا يَجْحَدُ

بِآيَاتِنَا إِلا الظَّالِمُونَ

**„შენ არ კითხულობდი მანამდე არც ერთ წიგნს და არ გადაგიწერია შენი მარჯვენათი. სხვაგვარად სიცრუის მიმხრობნი დაეჭვდებოდნენ! სულ ტყუილად, ესაა ცხადი აიათები მათ გულებში, რომელთაც ებოძა ცოდნა და მხოლოდ უსამართლონი უარყოფენ ჩვენს აიათებს! “**[18]

წმინდა შუამავალი მღვდელ ბაჰირას რომ შეხვდა, 12 წლის იყო. ბაჰირასთან ძალიან მცირე დრო დაჰყო. წერა-კითხვის უცოდინარი ბავშვი ექვსიათასზე მეტ აიათს, ასეთ მოკლე დროში განა დაიზეპირებდა, 28 წლის განმა-

18. სურა ანქებუთი, აიათი 48-49.



ვლობაში დაიმახსოვრებდა და 40 წლის ასაკში უცებ მათ თხრობას დაიწყებდა?! ეს ხომ შეუძლებელია, აბსურდია! ყველა სრულ ჭკუაზე მყოფი ადამიანი ადვილად მიხვდება, რომ ამ პირობებში ისეთი სრულყოფილი და მსოფლიო მნიშვნელობის მქონე რელიგიის შესწავლა, როგორიც ისლამია, და ამ რელიგიის მიხედვით ღვთისმსახურების, საქმის წარმოების, სასჯელის და კანონების, მორალურ-ზნეობრივი ღირებულებების მოწესრიგება შეუძლებელია.

ბაჰირამ ეს ჭეშმარიტებები თუკი იცოდა, შუამავლობა რატომ თვითონ არ გამოაცხადა. ნუთუ ეს ღირსება და პატივი ბავშვს, თანაც სრულიად უცნობ ბავშვს დაუტოვა?!

ამავე დროს ბაჰირა ივრითულად (ძველებრაულად) წერდა და კითხულობდა, ყურანი კი დახვეწილ არაბულ ენაზეა დაწერილი. უდიდესი ალლაჰი ამგვარი ამპარტავნობის შესახებ ბრძანებს:

وَلَقَدْ نَعْلَمُ اَنَّهُمْ يَقُولُونَ اِنَّمَا يُعَلِّمُهُ بَشَرٌ لِسَانُ الَّذِى يُلْحِدُونَ اِلَيْهِ اَعْجَمِىٌّ وَهَذَا لِسَانٌ عَرَبِىٌّ مُبِينٌ

**„და ვფიცავ, ვიცით რომ ეგენი ამბობენ: „მას მხოლოდ ადამიანი ასწავლისო." მაგრამ ენა მისი ხომ უცხოურია, ეს ენა კი ხალასი არაბულია!"**[19]

ყურანი, იმ დროის არაბი პოეტების რთული ენისაგან განსხვავებით, დაწერილია იმ ენაზე, რომელიც გასაგებია ყველასათვის. როგორც სურა „ისრას" 88-ე აიათშია ნაბრძანები:

19. სურა ნაჰლი, აიათი 103.





قُل لَّئِنِ اجْتَمَعَتِ الإِنسُ وَالْجِنُّ عَلَى أَن يَأْتُواْ بِمِثْلِ هَـذَا الْقُرْآنِ

لاَ يَأْتُونَ بِمِثْلِهِ وَلَوْ كَانَ بَعْضُهُمْ لِبَعْضٍ ظَهِيراً

**„უთხარი: „რომც გაერთიანდნენ კაცნი და ჯინნი, რათა შექმნან მსგავსი ამ ყურანისა, ვერ შექმნიან მის მსგავსს, თუნდაც ერთიმეორეს დაეხმარონ!“[20]**

ალლაჰის შუამავალი მუჰამმედი ბაჰირას რომ შეხვდა, მასთან ერთად ბევრი ყურაიშელი კერპთაყვანისმცემელიც იყო. ურწმუნოთა პრეტენზიებში ოდნავი ჭეშმარიტებაც რომ იყოს, შუამავლობის მისიის დაკისრების პირველ ხანებში კერპთაყვანისმცემლები, რომლებიც მის უარყოფას ცდილობდნენ, განა ამ მოვლენას თავიანთი საწადელის მისაღწევად არ გამოიყენებდნენ?! მაგრამ ყურაიშელ კერპთაყვანისმცემლებს ამ საკითხზე სიტყვაც კი არ დაუძრავთ, რადგანაც კარგად იცოდნენ და თავადაც იყვნენ მომსწრე, რომ ამგვარ თეორიებს არანაირი საფუძველი და საყრდენი არ გააჩნდა.

## ჰილფ ალ-ფუდული

აკრძალულ (ჰარამის) თვეებში[21] არაბებში წამოჭრილ ომს „ფიჯარის ომი“ ეწოდებოდა. ფიჯარის ომი ოთხჯერ მოხდა. მეოთხე ომში, რომელიც ყურაიშ-ქინანელებსა და ჰავაზიანელებს შორის გაიმართა, წმინდა მუჰამმედ შუამავალიც მონაწილეობდა.

20 სურა ისრა, აიათი 88.

21 ისლამამდელ არაბეთში არაბებს ომისთვის აკრძალული თვეები.





მაშინ ის 20 წლის იყო, თავისი ბიძების გვერდით იბრძოდა, მაგრამ არავისი სისხლი არ დაუღვრია. მხოლოდ მტრის სიმაგრეებიდან ნასროლ ისრებს აგროვებდა და ბიძებს აწვდიდა.[22]

ომიდან დაბრუნების შემდეგ, აკრძალულ თვეთაგან ერთ-ერთში, ზილყაადას თვეში, ზუბაიდელების წარმომადგენელმა იემენელმა ვაჭარმა მექაში გასაყიდად საქონელი ჩამოიტანა. ყურაიშელების წინამძღოლთაგან ერთ-ერთმა ას იბნ ვაილმა ეს საქონელი შეიძინა, მაგრამ ფული არ გადაიხადა. გაუბედურებულმა იემენელმა მექას წამყვანი ოჯახების: აბდუდდარის, მაჰზუმის, ჯუმაჰის, სეჰმის და ადიი იბნ ქააბის უფროსებს მიმართა და დახმარება სთხოვა. მაგრამ მათ, ნაცვლად იმისა, რომ მას დახმარებოდნენ, ას იბნ ვაილი დაიცვეს და იემენელს გაუწყრნენ.

შეწუხებულმა ვაჭარმა გამოსავალი ნახა. ერთ დღეს, როცა ყურაიშელთა წინამძღოლები ქააბას მიდამოებში ისვენებდნენ, აბუ ქუბაისის მთაზე ავიდა და ხმამაღლა მიმართა: „ჰეი, ფიჰრის დინასტიავ!“ — მომისმინეთო და წაიკითხა ლექსი, რომლითაც თავს გადახდენილი ჩაგვრისა და უსამართლობის გამო, დახმარება ითხოვა. დასახმარებლად პირველი წმინდა შუამავლის ბიძა ზუბეირი დაფაცურდა. ყურაიშელთა წინამძღოლები აბდულლაჰ იბნ ჯუდანის სახლში შეიკრიბნენ.

აბდულლაჰმა მათ საჭმელი შესთავაზა და შეკრების მიზანი გააცნო, შემდეგ კი ერთმანეთს შეჰფიცეს:

22. იბნი ჰიშამი, I,198, იბნი საადი I, 126-128.

„ვინც უნდა იყოს მექაში დაჩაგრული, სანამ სამართლიანობას არ აღვადგენთ, არ გავჩერდებით, ტირანიისა და მოძალადეებისაგან დაჩაგრულს დავიცავთ.“ დაიფიცეს აგრეთვე, რომ სანამ ზღვაში ერთი წვეთი წყალი მაინც იქნება და ჰირასა და სებირის მთები ადგილზე იდგება, მანამ ფიცის ერთგული იქნებოდნენ.

„ჰილფ ალ-ფუდულის“ საზოგადოებამ თავდაპირველად ას იბნ ვაილის მიერ დაჩაგრული ზუბაიდელი ვაჭრის დასახმარებლად, შემდეგ კი მექაში სხვა ბევრი უფლებაშელახულისა და უმწეოს საშველად მიიღო ზომები. მან სამართლიანობის აღსადგენად გულმოდგინება და ძალღონე არ დაიშურა.[23]

ისლამამდელ პერიოდში ალლაჰის შუამავლის მუჰამმედის მიერ მოწონებული ერთადერთი გაერთიანება **„ჰილფ ალ-ფუდული“** იყო. რადგან ეს სამართლისა და უფლებების დაცვისათვის უკომპრომისოდ მებრძოლი, დესპოტიზმისა და ტირანიისაგან სუსტთა და მიუსაფართა გულადი დამცველების გაერთიანება იყო, ამიტომ ალლაჰის შუამავალიც იქ იყო გაწევრიანებული წმინდა შუამავალი ამ საზოგადოების შესახებ, მას შემდეგ, რაც შუამავლობა დაეკისრა, ბრძანებდა:

*„ბდულლაჰ იბნ ჯუდანის სახლში ბიძებთან ერთად „ჰილფ ალ-ფუდულის“ შეკრებაზე წავედი. ამ საზოგადოებისგან ისე კმაყოფილი დავრჩი, რომ მის სანაცვლოდ წითელი აქლემები (ე.ი. ამქვეყნიური ყველაზე ფასეული განძი) რომ მოეცათ, ამდენად არ გამიხარდებოდა. იმ შეკრებაზე ახლაც რომ დამიძახონ, კვლავაც დავეთანხმები“.* [24]

23. იბნი ქესირი, ალ-ბიდაია, 11, 295-296, იბნი საადი, I, 128-129.
24. იბნი ქესირი, ალ-ბიდაია, II, 258.





## წმინდა შუამავლის ვაჭრული ცხოვრება

მექელები ძირითადად ვაჭრობას ეწეოდნენ და ასეთნაირად ირჩენდნენ თავს. სავაჭრო ქარავნებით შემოზიდულ საქონელს მექაში გამართული ჰაჯობის ბაზრობაზე ჰყიდდნენ, ხოლო მექაში წარმოებული პროდუქცია კი ამავე გზით სხვა ქვეყნებში გაჰქონდათ.

ალლაჰის შუამავალი ახალგაზრდობაში ბიძებთან ერთად სავაჭროდ სირიასა და იემენში მოგზაურობდა.

ბიძამ აბუ თალიბმა, ერთ დღეს წმინდა შუამავალს უთხრა:

— ძმისშვილო! ამ დღეებში ერთი სავაჭრო ქარავანი დამასკოში წასასვლელად ემზადება. ჰუვეილიდის ქალიშვილს ხატიჯეს ამ ქარავანთან ერთად თავისი საქონლის წაღება უნდა და ვინმე სანდო პიროვნებას ეძებს. მას შენნაირი საიმედო, სპეტაკი და ერთგული ადამიანი სჭირდება, რომ ვაჭრობაში თავის წარმომადგენლად დანიშნოს. თუ მას მოელაპარაკები, კარგი იქნება. შენი თვისებებით, ვფიქრობ, ის უპირატესობას მოგანიჭებს. მართალი გითხრა, დამასკოში შენი გაგზავნა არც მინდა. მეშინია, იუდეველებმა რაიმე ზიანი არ მოგაყენონ. მაგრამ სხვა გამოსავალი არ არის. ჩვენი სიმდიდრე, გვალვისა და მოუსავლიანობის გამო, ყოველ დღე მცირდება და სიღატაკე გარდაუვალი ხდება.

წმინდა შუამავლის ბიძასთან გამართულმა საუბარმა ხატიჯეს ყურამდეც მიაღწია.





— მუჰამმედს ﷺ ეს თუ სურდა, არ ვიცოდიო. წმინდა შუამავალს მაცნე გაუგზავნა და შესთავაზა, რომ თავისი საქონელი დამასკოში წაეღო თან შეჰპირდა, რომ სხვებზე მეტს, ნავაჭრი საქონლის ნახევარს, გადაუხდიდა.

ხატიჯე რ.ა. შუამავალს ბოლომდე ენდობოდა, კარგად იცოდა, რომ ის სიმართლის მთქმელი და სპეტაკი ზნეობის პატრონი იყო.

ჭეშმარიტების გზაზე მდგომი შუამავალი, ხატიჯეს დამხმარე მეისერესთან ერთად, გაუდგა გზას. გამგზავრებამდე წმინდა ხატიჯემ მეისერეს რამდენჯერმე გაუმეორა:

„მუჰამმედს არაფერში შეეწინააღმდეგო! ყველაფერში დაემორჩილე!“

გზად დატვირთულ აქლემთაგან ორი დაიღალა და ქარავანს ჩამორჩა. მეისერე აქლემების მდგომარეობამ დიდად შეაშფოთა. გაიქცა და წმინდა შუამავალს ვითარება შეატყობინა. წმინდა შუამავალმა, როგორც კი აქლემებს ფეხებზე ხელი გადაუსვა, აქლემები წამოდგნენ და ზმუილით ქარავანს წინ გაუსწრეს. მექარავნეებმა ეს რომ ნახეს, წმინდა შუამავლის მიმართ უფრო მეტი მოკრძალებით განიმსჭვალნენ და მისი დაცვა გააძლიერეს.

წმინდა მუჰამმედ შუამავალი ﷺ მთელი თავისი სიცოცხლის მანძილზე მასთან სავაჭრო ურთიერთობებში მყოფ პირებს და საერთოდ, ადამიანებს სამართლიანად ექცეოდა. ვინმეს სიტყვას თუ მისცემდა, რა ფასადაც უნდა დასჯდომოდა, იმ სიტყვას აუცილებლად შეასრულებდა.





მან წმინდა ხატიჯეს სავაჭრო ქარავანი ტიჰამეში მდებარე ჰუბაშეს ბაზრობაზეც წაიყვანა. ამ სავაჭრო მოგზაურობაშიც წმინდა ხატიჯეს მსახურ მეისერესთან ერთად წავიდა. იქიდან ტიჰამეს ქსოვილი წამოიღო და ჰაქიმ იბნ ჰიზამს მიჰყიდა, რომლითაც დიდი მოგება ნახა.

*—მე ხატიჯეზე უფრო ხეირიანი პარტნიორი არ მინახავსო",* — ამბობდა ალლაჰის შუამავალი, ხატიჯეს აქებდა და მადლიერი იყო, რომ ის საქმის საფასურს ზედმეტად უხდიდა.[25]

იბნი აბბასი, რომელიც წმინდა შუამავლის ცხოვრებას ყველაზე ახლოს იცნობდა, ამბობდა:

„ალლაჰის შუამავალი რაიმეს თუ იტყოდა, უეჭველად შეასრულებდა".[26]

საიბ იბნ აბუ საიბი მოგვითხრობს:

„ალლაჰის შუამავალთან მივედი. მისმა მეგობრებმა ჩემი ქება და ჩემზე კარგი ამბების თხრობა დაიწყეს. ალლაჰის შუამავალმა ბრძანა:

*„მე მას თქვენზე უკეთ ვიცნობ!"*

მე ვუთხარ:

„მართალს ამბობთ. შენ ჩემი პარტნიორი იყავ, თანაც ძალიან კარგი პარტნიორი. არც შემწინააღმდეგებიხარ და არც შემკამათებიხარ მეთქი".[27]

25. ჰალები, I, 221; აინი, X, 104.
26. ბუჰარი, შეჰადათი, 28.
27. აბუ დავუდი, ადაბი, 17/4836; იბნი მაჯე. თიჯარეთი, 63.

მისი სანდოობისა და სამართლიანობის გამომხატველ ძალიან ბევრ, სამაგალითო ჰადისთაგან ერთ-ერთში აბდულლაჰ იბნ აბუ ალ-ჰამსა მოგვითხრობს:

— სანამ ალლაჰის შუამავალს ღვთიური მისია დაეკისრებოდა, მასთან ერთად ვვაჭრობდი. ვალებში ჩავვარდი, ცოტა მაცალეთ და მოსატანს აქ მოგიტან-მეთქი შევპირდი, მაგრამ მიცემული სიტყვა დამავიწყდა. სამი დღის შემდეგ გამახსენდა. იმ ადგილას მივედი, სადაც ვილაპარაკეთ და სიტყვა მივეცი. ის იმავე ადგილას მელოდებოდა!

ალლაჰის შუამავალს, რომელიც ნდობისა და ერთგულების განსახიერება იყო, ჩემთვის არ უსაყვედურებია, მხოლოდ კრძალვით მითხრა:

*„ახალგაზრდავ! თქვენ მე შემაწუხეთ, სამი დღეა აქ გელოდები“.*[28]

ასეთი კეთილშობილური თვისებები, რომლებიც მას ჯერ კიდევ შუამავლობის მისიის დაკისრებამდე ახასიათებდა.

უდიდეს ალლაჰს რომ ნდომებოდა, წმინდა შუამავალს ﷺ ბავშვობიდანვე სიმდიდრესა და განცხრომაში აცხოვრებდა. მაგრამ ღმერთმა შუამავალს დაუწესა, თავისი სარჩო-საბადებელი საკუთარი შრომით მოეპოვებინა და ცხოვრებაში ისე ამოქმედებდა, რომ თავისი მიმდევრებისთვის სამაგალითო ყოფილიყო. წმინდა შუამავალი ბრძანებდა:

28. აბუ დავუდი, ადაბი, 82/4996.





„არავის უსარგებლია იმაზე უფრო სასიკეთო სარჩოთი, როგორიც საკუთარი მონაპოვარია...“[29]

ადამიანს, რომელსაც ხალხის მეთაურობა სურს, სანამდეც არსებობის წყაროდ ხალხის ძღვენი ექნება, მის მისიას ხალხის თვალში არავითარი ფასი და ძალა  ექნება. ამიტომაც უდიდესმა ღმერთმა ყველა შუამავალს უბრძანა, რომ საზოგადოებისთვის ეთქვათ:

وَمَا أَسْأَلُكُمْ

عَلَيْهِ مِنْ أَجْرٍ إِنْ أَجْرِيَ إِلا عَلَى رَبِّ الْعَالَمِين

**„ხალხო ჩემო! მე თქვენ არ გთხოვ მის  სანაცვლოდ ქონებას, ჩემი საზღაური მხოლოდ ალლაჰს ეკუთვნის. და მე არა ვარ ზურგის შემქცევი, რომელთაც ირწმუნეს.“**[30]

ამ ჭეშმარიტებას პოეტი ლამაზად გამოთქვამს:

როდესაც ითხოვ სხვისგან წყალობას,

სანაცვლოდ სწირავ თავისუფლებას!

წმინდა მუჰამმედ შუამავალი ﷺ პირადი შრომის მონაპოვარით ცხოვრობდა, ამიტომაც იგი ადამიანთა შორის ყველაზე თავისუფალი და დამოუკიდებელი პიროვნება იყო.

29. ბუჰარი, ბუიუ, 15, ენბია 37.
30. სურა შუარა, აიათი 109, 127,145,164,180; სურა იუნუსი, აიათი 72; სურა ჰუდი, აიათი 29.

## მღვდელ (ბერ) ნასტურას მტკიცება (აღმოჩენა)

ერთ-ერთი მოგზაურობის დროს სავაჭრო ქარავანმა, რომელშიც წმინდა შუამავალიც ﷺ იყო, დამასკოს გავლით, ბუსრას მიაღწია. წმინდა შუამავალი ბუსრის ბაზრობის ახლო მდებარე, მღვდელ (ბერ) ნასტურას მონასტრის ახლო-მახლო, ზეითუნის ხის ქვეშ ჩამოჯდა. ნასტურამ, რომელიც მეისერეს ადრიდან იცნობდა, წმინდა შუამავალზე მიუთითა და ჰკითხა:

—მეისერ! ის კაცი, ხის ქვეშ რომ ზის, ვინ არის?

—ის ყურაიშთა ტომის ერთ-ერთი წარმომადგენელია.

— თვალებში ცოტა სიწითლე აქვს?

— დიახ, თვალები მუდამ ჩაწითლებული აქვს.

— აი, ის არის ბოლო შუამავალი! რა მოხდება, რომ მე იმ დრომდე ვიცოცხლო, როცა ის შუამავალი გახდება?![31]

ქარავანმა მექაში დასაბრუნებლად ბუსრა დატოვა. მეისერი მოწმე გახდა იმისა, რომ მზის მწვავე მცხუნვარებისაგან ორი ანგელოზი წმინდა შუამავალს საჩრდილებელით იცავდა.[32]

## წმინდა ხატიჯესთან ქორწინება

წარმატებული ვაჭრობიდან მობრუნებულმა მეისერმა წმინდა ხატიჯეს დაწვრილებით გააცნო მოგზაურობის არაჩვეულებრივი ამბები, წმინდა შუამავლის ﷺ არაჩვეუ-

31. იბნი საადი, I, 130-156; იბნი ქესირი, ალ-ბიდაია, II, 297-298.
32. იბნი საადი, I, 130, 156-157.





ლებრივი მანერები და განსაკუთრებული ხასიათი. წმინდა ხატიჯეს ამის შემდეგ გაუჩნდა სურვილი, რომ წმინდა შუამავალზე ﷺ დაქორწინებულიყო.

წმინდა ხატიჯეს ამხანაგის, უმაიას ქალიშვილი ნეფისე, ამ ქორწინების შესახებ გადმოგვცემს:

„ხუვაილიდის ქალიშვილი — ხატიჯე ნიჭიერი, საქმის მცოდნე, დინჯი ხასიათის, წარმატებული ქალბატონი იყო. მისი ტომის მამაკაცები მასზე დასაქორწინებლად ყველაფერს გაიღებდნენ, თუმცა ხატიჯე წმინდა შუამავლის ხასიათმა და პიროვნებამ მოხიბლა. როცა მუჰამმედ შუამავალი ﷺ დამასკოს ბაზრობიდან დაბრუნდა, ხატიჯემ მასთან გამაგზავნა და მაკითხვინა, რა აზრის იყო იგი ამ ქორწინებაზე:

—მუჰამმედ,რატომ არ ქორწინდები? —ვკითხე.

—შესაბამისი მატერიალური შესაძლებლობა არ გამაჩნია, როგორ უნდა დავქორწინდე? —მიპასუხა მან.

—თუკი შესაძლებლობა მოგეცა, მდიდარ, დიდგვაროვან და ლამაზ ქალბატონზე დაქორწინდები? —ვკითხე.

—ვინ არის ასეთი ქალბატონი?

—ხატიჯე!

—შენი აზრით, ეს შესაძლებელია?

—მე მომანდე!

—თუ ასეა, შენს ნათქვამს ვენდობი — მიპასუხა. მაშინვე წაველი და პასუხი ხატიჯეს ვაცნობე..[33]

33. იბნი საადი, I, 131.

ნეფისე ხათუნის მონათხრობით, წმინდა ხატიჯე კმაყოფილი დარჩა და ალლაჰის შუამავალს დაქორწინება შესთავაზა. წმინდა მუჰამმედმა ﷺ ეს ამბავი ბიძას, აბუ თალიბს გაანდო. აბუ თალიბი კი წმინდა ხატიჯეს ბიძასთან, ამრ იბნ ესედთან, მივიდა და მოყვრობა შესთავაზა.

აბუ თალიბმა და წმინდა ხატიჯეს ბიძაშვილმა, ვარაყა იბნ ნევფელმა, წმინდა ხატიჯესა და წმინდა მუჰამმედის ქორწინების შესახებ შეთანხმებამდე მივიდნენ. რის შემდეგაც წმინდა ხატიჯეს ბიძამ ყურაიშელებს მიმართა:

„ყურაიშელო საზოგადოებავ! მოწმე იყავით, რომ ხუვაილიდის ქალიშვილი ხატიჯე აბდულლაჰის შვილ მუჰამმედზე დავნიშნეო.“[34]

ალლაჰის შუამავალმა წმინდა ხატიჯეს მიჰრად 20 აქლემი გადაუხადა.[35]

წმინდა შუამავალი ﷺ როცა დაქორწინდა 25 წლის იყო, იღბლიანი და დიდგვაროვანი ქალი ხატიჯე კი — მასზე 15 წლით უფროსი, ქვრივი და ბავშვიანი. წმინდა ხატიჯე თავისი ქონებითა და სულიერებით წმინდა შუამავალისათვის ახალი ძალის წყაროდ იქცა.

ხატიჯე სახელგანთქმული ოჯახიდან იყო. მაღალი ზნეობის გამო ისლამამდელ პერიოდში მას „უმწიკვლოსა“ და „სუფთას“, ხოლო ისლამის შემდგომ პერიოდში —„ხატიჯეთულ-ქუბრას“ უწოდებდნენ.[36]

ალლაჰის შუამავალი ბრძანებდა:

34. იბნ ჰიშამი, I, 206; იბნ ესირი, უსდ ალ-ღაბე, I, 23.
35. იბნ ჰიშამი, I, 206; იბნ ესირი, უსდ ალ-ღაბე, I, 23.
36. იბნ საადი, VIII, 14-15.





„(საიქიოს) ყველაზე ხეირიანი ქალი იმრანის ქალიშვილი მარიამია, (ამქვეყნის) ყველაზე ხეირიანი ქალი კი ხუვაილიდის ქალიშვილი ხატიჯე“.[37]

ალლაჰის შუამავლის ეს ქორწინება ნათლად ადასტურებს იმ აზრს, რომ ის არ იყო პიროვნება, ვინც ამქვეყნიურ სურვილებსა და ვნებებს მიაქცევდა ყურადღებას. ასე რომ ყოფილიყო, ალლაჰის შუამავალი მასზე უფროს, ქვრივ და ბავშვიან ქალზე კი არა, ახალგაზრდა, გაუთხოვარ ქალზე დაქორწინდებოდა. მაგრამ ალლაჰის შუამავალი ხატიჯეს, რომელზეც დაქორწინდა, ახალგაზრდობას, სილამაზესა და ამის მსგავს თვისებებსა და ხასიათებს კი არ აქცევდა ყურადღებას, არამედ მასში ღირსება, მაღალი ზნეობა, ფაქიზი მორალი და სხვა ამაღლებული კრიტერიუმები მოძებნა.

## ალლაჰის შუამავლის მრავალცოლიანობის პოლიტიკური და სოციალური არსი

ალლაჰის შუამავალმა, 55 წლის რომ შესრულდა, რამდენიმეჯერ იქორწინა. მის ყოველ ქორწინებას სხვადასხვა მიზეზი და არსი ჰქონდა.

لَقَدْ كَانَ لَكُمْ فِي رَسُولِ اللَّهِ أُسْوَةٌ حَسَنَةٌ لِّمَن كَانَ يَرْجُو اللَّهَ
وَالْيَوْمَ الآخِرَ وَذَكَرَ اللَّهَ كَثِيراً

37. ბუჰარი, მენაქიბ ალ-ანსარი, 20; მუსლიმი, ფადაილ ას-საჰაბე, 69.

**„ვფიცავ, ალლაჰის შუამავალი კარგი მაგალითი იყო თქვენთვის, ვინც ისწრაფვოდა ალლაჰისკენ და უკანასკნელი დღისკენ და ხშირად ახსენებდა ალლაჰს!“** [38]

ის, ვინც ალლაჰის მიერ კაცობრიობისთვის სამაგალითოდ წარდგენილ პიროვნებაში სარგებელს ეძიებს და ცილს დასწამებს, შეიძლება იყოს მხოლოდ ურწმუნო და უვიცი ადამიანი?!

უდიდესმა ღმერთმა წმინდა მუჰამმედ შუამავალი ﷺ ყველა საკითხში სამაგალითოდ აღზარდა. მისაბაძ ზნეჩვეულებებში ყველაზე მნიშვნელოვანი ოჯახური მდგომარეობაა. წმინდა შუამავლის ﷺ მრავალცოლიანობაში მისი ცხოვრების ყველა პერიოდი და ღირებულება უნდა ამოვიცნოთ. ჩვენ აქ არ მოგითხრობთ წმინდა შუამავლის ﷺ ყველა ქორწინებასა და მის მეუღლეებზე. ეს ჩვენს შესაძლებლობებს აღემატება და არც სიტყვები გვეყოფა ამის გადმოსაცემად. მაგრამ, თუ ამ ქორწინებათა რიგ მიზეზებს ჩამოვთვლით, რა თქმა უნდა, სწორი და დამაჯერებელი დასკვნების გაკეთებას შევძლებთ.

ადამიანისთვის ამქვეყნიური ვნებებისა და მოთხოვნილებების პერიოდი, ცხადია, ახალგაზრდობაა. ალლაჰის შუამავლის ﷺ ახალგაზრდობას თვალს თუ გადავავლებთ, რამდენიმე სიტყვა დაგვჭირდება მისი ამ პერიოდის ცხოვრების შესაფასებლად: რომ ის იყო და არის ერთგულების, თავმდაბლობის, სიწმინდისა და ნამუსის სიმბოლო. ამას კარგად გამოხატავს ისტორიული ფაქტი: ჯერ კიდევ შუამავლობამდე მას მექელებმა **„ემინი“** (სანდო) უწოდეს და კერპთაყვანისმცემლებს მისი

38. სურა აჰზაბი, აიათი 21.





შუამავლობის დღიდან გარდაცვალებამდე, ამ მხრივ, მის მიმართ არანაირი პრეტენზია არ გამოუთქვამთ.

წმინდა მუჰამმედ შუამავალმა ﷺ მექაში მოღვაწეობის პერიოდში ერთხელ იქორწინა და ისიც ქვრივ წმინდა ხატიჯაზე. იგი იმ დროს 25 წლის იყო, ხოლო მეუღლე 40 წლის. ხატიჯეს გარდაცვალებამდე მთელი 25 წლის განმავლობაში, ალლაჰის შუამავალს, სხვა ქალზე ქორწინება არც კი უფიქრია, თუმცა ამის შესაძლებლობა ჰქონდა. მეორედ მხოლოდ წმინდა ხატიჯეს გარდაცვალების შემდეგ იქორწინა და კვლავ ასაკოვან და ქვრივ ქალ — **წმინდა სევდეზე.**

სევდას ქმარი პირველი ჰიჯრეთის დროს ეთიოპიაში გადასულა და იქ გარდაცვლილა, სევდე კი მარტოდ-მარტოდ და უმწეოდ დარჩენილა. იმის გამო, რომ სარწმუნოება გამოიცვალა და მუსლიმი გახდა, ნათესავებიც არ პატრონობდნენ და ჩაგრავდნენ, წმინდა შუამავალმა მარტო დარჩენილი და უმწეო, დარბაისელი ქალის დაცვისთვის, მასზე იქორწინა.

ეს ის პერიოდია, როცა მედინაში ჰიჯრეთის შემდეგ ახალი ერა დაიწყო. წმინდა მუჰამმედი ﷺ უკვე შუამავალია, ახლად შექმნილი სახელმწიფოს მმართველი და საუკეთესო მასწავლებელია. ასეთ ვითარებაში წმინდა სევდეზე, — მასზე ასაკით უფროსზე და ქვრივზე ქორწინების არსი სხვა რა უნდა ყოფილიყო, თუ არა რელიგიური, საზოგადოებრივი, ეკონომიური და მორალური მიზეზები?!

წმინდა შუამავლმა, ახალგაზრდა და გაუთხოვარ მხოლოდ **წმინდა აიშეზე** იქორწინა. გაბედნიერებულმა ქალ-

მა საფუძვლიანად შეისწავლა მუსლიმური სამართლის ნორმები ქალების შესახებ და წმინდა შუამავლის გარდაცვალებიდან დაახლოებით 50-60 წლის განმავლობაში ეს მოძღვრება მისი პირით ქალებსა და გოგონებს შორის ვრცელდებოდა.

წმინდა შუამავალი ბრძანებდა: „რწმენის 1/3 აიშეს სახლში ისწავლეთ!",[39] ამით ის ხაზს უსვამს წმინდა აიშეს ნიჭიერებას. წმინდა შუამავლის ჰადისთა უმეტესობის გადმომცემ 7 პიროვნებათაგან ერთ-ერთი წმინდა აიშეა. მან 2210 ჰადისი გადმოგვცა, მათგან 154 ბუჰარის და მუსლიმის მიერაა გადმოცემული.

წმინდა აიშემ ზედმიწევნით იცოდა მუსლიმური სამართალი და სამედიცინო მოძღვრება, ჰარამი და ჰალალი, არაბული პოეზია და თქმულებები. ამავდროულად ეს უკანასკნელი კარგად ერკვეოდა წარმომავლობასთან დაკავშირებულ საკითხებში. თანამედროვეებს რა თემაზეც არ უნდა მოსვლოდათ უთანხმოება, მაშინვე მას მიმართავდნენ. იმდროინდელი წინამძღოლების მიერ გადაუჭრელ საკითხებზეც რჩევას მას ეკითხებოდნენ.[40]

აბუ მუსა ამბობდა: „გადმოცემულ ნებისმიერ ჰადისში, როგორი სიძნელეც უნდა დაგვენახა, წმინდა აიშეს ვკითხავდით. ის მას აუცილებლად აგვიხსნიდა".[41]

ამავე დროს ალლაჰის შუამავალმა, აიშეზე ქორწინებით, აბუ ბაქრთან მეგობრობა მოყვრობით განამტკიცა და ახლობლობა უფრო გაამყარა.

39. დეილემი, II, 165/2828.
40. იბნი ჰაჯერ, *ალ-ისაბა,* IV, 360.
41. თირმიზი, მენაქიბი, 62.





ასეთივე ფორმით, მუჰამმედ შუამავალმა ﷺ წმინდა ომართან, მის ქალიშვილ — **წმინდა ჰაფსაზე,** ქორწინებით გააბა ნათესაობის ძაფი. მას შემდეგ, რაც ქმარი ბედირის ომში შეჰიდად დაეღუპა და ჰაფსა დაქვრივდა, მამას მისი წმინდა აბუ ბაქრზე ან წმინდა ოსმანზე დაქორწინება უნდოდა. მაგრამ მათ ეს წინადადება არ მიიღეს. ბოლოს, ჰიჯრის მე-3 წელს, შუამავალი ﷺ დაქორწინდა წმინდა ჰაფსაზე. ამ ქორწინებამ კი ომართან ძველი მეგობრობა და ნდობა განამტკიცა.

წმინდა მუჰამმედ შუამავლის ﷺ **წმინდა ზეინაბზე** ქორწინება იწვევს ყველაზე მეტ კამათს, თუმცა ამ ქორწინების არსიც, სიბრძნის მაუწყებელია. წმინდა შუამავალმა, მიუხედავად იმისა, (რომ თავის მამიდაშვილს) ზეინაბს ზეიდი მაინცდამაინც არ მოსწონდა, იგი მონობისგან გაათავისუფლა, იშვილა და ზეინაბზე დააქორწინა. ამით მან მდიდარსა და ღარიბს შორის, დიდგვაროვნობასა და მონობას შორის სოციალურ და პოლიტიკურ უთანასწორობას ბოლო მოუღო და ადამიანების თანასწორუფლებიანობას, ერთმანეთთან სავარცხლის კბილებივით მსგავსებას გაუსვა ხაზი. შემდეგ ეს ქორწინება, წმინდა ზეინაბსა და მისი ნათესავების დაუსრულებელი უთანხმოებების გამო გაუსაძლისი გახდა. ზეიდის მიერ ცოლთან გაცილების თაობაზე შუამავალთან ﷺ გაკეთებული განცხადებები უშედეგოდ მთავრდებოდა. მაგრამ ზეიდმა ბოლოს და ბოლოს ამ მდგომარეობას ვეღარ გაუძლო და ზეინაბს გაეყარა.

შემდგომ დღეებში ღმერთის მიერ გარდმოვლენილი აიათით[42] წმინდა შუამავალს თავის მამიდაშვილ ზეინაბზე დაქორწინება ებრძანა. ამიერიდან წმინდა შუამავ-

42. იხ. სურა აჰზაბი, აიათი 37.

ლის დროინდელ უვიცობის ხანაში შვილობილის ყოფილ ცოლზე დაქორწინების აკრძალვა გაუქმდა და „ღვიძლი შვილისა“ და „შვილობილის“ ერთმანეთისაგან განსხვავება წინაპლანზე წამოიწია.

ისინი, ვინც წინდაუხედავად ლაპარაკობენ, რომ წმინდა შუამავალი ﷺ ზეინაბის სილამაზემ გააოცა და მასზე იმიტომ იქორწინაო, არ ითვალისწინებდნენ შემდეგ გარემოებებს:

ერთი ის, რომ ზეინაბი წმინდა შუამავლის მამიდაშვილი იყო და ბავშვობიდან მოყოლებული იგი ბევრჯერ ჰყავდა ნანახი, კარგად იცოდა მისი სილამაზეც და ხასიათიც.

მეორეც ის, რომ წმინდა შუამავალს მისთვის ზეიდთან დაქორწინებამდე რომ ეთხოვა ხელი, ზეინაბი სიხარულით დათანხმდებოდა და თანაც მათ შეუღლებას ვერაფერი შეუშლიდა ხელს. მაგრამ წმინდა შუამავალმა ﷺ ის, სხვაზე თვითონ დააქორწინა და ზეიდის თხოვნა განქორწინებაზე ძალიან ბევრჯერ არ დააკმაყოფილა.

ყველა ეს ფაქტი იმის მაჩვენებელია, რომ ისლამის მოძღვრებაში ზოგიერთი წესი წმინდა შუამავლის ცხოვრებაში მომხდარი პრაქტიკის საფუძველზე დაწესდა და ეს ყველაფერი შარიათის საფუძვლად იქცა.

ჰაიბერელ იუდეველთა ლიდერის ქალიშვილ **საფიაზე** ქორწინებით შუამავალმა ﷺ ებრაელებთან კავშირურთიერთობა მოაწესრიგა, რამაც ბიძგი მისცა მათ გამუსლიმებას.[43]

ერთ-ერთი ტომის ბელადის ქალიშვილზე, **ჯუ-ვაირიაზე,** ქორწინებით კი ომის დროს დატყვევებული ასობით

43. იბნი ჰაჯერი, ალ-ისაბე, 4, 347.





ადამიანი გაათავისუფლა და ამ მიზეზით ისინი გაამუსლიმა.[44]

ალლაჰის შუამავალმა ﷺ აბუ სუფიანის ქალიშვილზე, **უმმი ჰაბიბეზე,** დაქორწინებით ეს ტანჯული მორწმუნე გააბედნიერა. იმის გამო, რომ უმმი ჰაბიბეს ქმარი ეთიოპიაში რჯულს განუდგა, ხოლო ჰაბიბე კი იცავდა, მას ურწმუნოები ტანჯვით უხდიდნენ. მაგრამ, მამას, აბუ სუფიანს, რომელიც იმ ხანებში მექაში ლიდერი იყო, მაინც არ მიმართავდა, თავისი რწმენის სიწმინდისა და თავმოყვარეობის გამო. წმინდა შუამავალმა მასზე დაქორწინებით იგი დამცირებისაგან იხსნა. ასევე ამ ქორწინებით მექელ კერპთაყვანისმცემლებსა და მუსლიმებს შორის მტრობაც შემცირდა.[45]

ალლაჰის შუამავალი ﷺ ვნებებს რომ აყოლოდა, მედინაში მუჰაჯირებისა და ანსარების ძალიან ლამაზი გოგოები იყვნენ და ყველა მუსლიმი შვილს წმინდა შუამავალს ﷺ სიამოვნებით მიათხოვებდა. ისე, რომ დიდ ღირსებად ჩათვლიდა. ქალიშვილებიც სიცოცხლეს არ დაიშურებდნენ, რომ შუამავლის ﷺ ცოლი და მორწმუნეთა დედა გამხდარიყვნენ, მაგრამ წმინდა შუამავალს ﷺ მათთვის ამ მხრივ ყურადღება არ მიუქცევია.

აი, ამგვარი მიზეზებით, განსაკუთრებით იმისათვის, რომ ისლამის კანონები ქალებისათვის გაეცნო, წმინდა შუამავალი, ღმერთის ბრძანებით, ერთდროულად რამდენიმე ქალზე დაქორწინდა. მუსლიმური მოძღვრების ზოგიერთ საკითხში მხოლოდ ერთი ქალის მრწამსი საკმარისი არ იქნებოდა. განსაკუთრებით იმის გარანტია არ ჰქონდა, რომ მეუღლე უფრო ადრე გარდაიცვლებოდა.

44. აბუ დავუდი, ითქი, 2.
45. ალ-მუმთაჰინა, 7; ვაჰიდი, გვ. 443.




რაც იმას ნიშნავდა, რომ ისლამში ქალის მდგომარეობა სრულად ვერ მოწესრიგდებოდა.

ისლამში ძალიან ბევრი ისეთი საკითხია, რომლის ქალებზე ახსნა მამაკაცებისთვის უხერხულია, მაგრამ ქალი ქალს ამ თემას თავისუფლად აუხსნის. ამ მიზეზით, ისლამური საზოგადოება ყოველთვის განიცდის სწავლული, მცოდნე და მორწმუნე ქალების ნაკლებობას. ნეტა თუ შეიძლება იფიქროს ადამიანმა, რომ ეს საკითხები მან უკეთ იცოდეს იმაზე, ვინც ცხოვრობდა შუამავალთან ﷺ, მისი ცოლი იყო და მას პირადად ესაუბრებოდა.

ყველაფერი ეს, მისი ღვთისმსახურება და ცხოვრება ჩვენთვის და ჩვენი ოჯახისთვის კარგი მაგალითია.

თუკი ვინმეს გაუჩნდება კითხვა: ალლაჰის შუამავლის ბევრჯერ ქორწინება დღევანდელი ადამიანისთვის სანიმუშო მაგალითი არის თუ არა? ამ კითხვაზე ასეთი პასუხი არსებობს:

წმინდა შუამავლის პიროვნებასთან დაკავშირებული ზოგი ქცევები, მისი მიმდევრებისთვის მაგალითი (ვალდებულება) არ არის. რადგან ის, როგორც სარწმუნოების პირველი წარმომადგენელი და განმახორციელებული, სრულიად განსხვავებულ მდგომარეობაში იყო. ამიტომაც სხვა ადამიანებისგან განსხვავებით, ყოველ ღამე ადგომა და თეჰეჯჯუდ ნამაზის ლოცვა ფარძად მხოლოდ მისთვის დაწესდა. რამდენიმე დღის განმავლობაში, იფთრის გარეშე მარხვის ნება მხოლოდ მას დაერთო. მას და მის ოჯახს ზექათის მიღებული სარგებლობა აეკრძალა. რჯულის განმტკიცების, სოციალური და პოლიტიკური მიზნით ერთ და იმავე დროს ოთხზე მეტი ქორწინებაც,





ისლამის სწავლულთა აზრით, მხოლოდ მისთვის იყო დასაშვები, მისი მიმდევრებისთვის კი — არა.

ისლამის მიხედვით, როგორც კი ქორწინების არსს მივადგებით, თავდაპირველად, უნდა ითქვას, რომ მრავალცოლიანობა ისლამით არ დაწყებულა, არამედ მანამდე არსებული ეს წესი უფრო დაიხვეწა. ისლამამდე ქორწინებას რაოდენობრივი შეზღუდვა არ ჰქონდა. ისლამმა ამას ზღვარი დაუდო და 4-ით შემოფარგლა. იმის გამო, რომ ამ წესს ქალებში შიში არ გამოეწვია, ამცნო: „თუკი მხოლოდ ერთ ქალზე იქორწინებთ, თქვენთვის უფრო უკეთესია“.[46]

მეორეც, ოთხ ქალზე ქორწინება ყველა მორწმუნისათვის **„ბრძანება“** (სავალდებულო) კი არ არის, არამედ **„ნებადართულია“** ზოგიერთ შემთხვევაში.[47] ომის, ავადმყოფობის, დიდი ხნით ოჯახისგან განშორებისა და ბევრი სხვა მიზეზის შედეგად ოჯახები რომ არ დაინგრეს ან ქალები უპატრონოდ, მფარველის გარეშე არ დარჩნენ, ასეთ დროს უნდა გამოვიყენოთ ეს ნებართვა. მაგალითად, ქალზე, რომელსაც შვილი არ ჰყავს, ან ფიზიკურ-ბიოლოგიური მდგომარეობის გამო გამორიცხულია, შემდგომშიც გაუჩნდეს, დაქორწინებულ პიროვნებას შეუძლია სხვა ცოლიც მოიყვანოს. ამგვარი აუცილებლობის შემთხვევაში, ოჯახების გამრავლებასთან ერთად, ერთ-

46. იხ. სურა ნისა, აიათი 3.
47. ელმალილი მუჰამმედ ჰამდი ეფენდი ამ მდგომარეობას ასე განმა - ტავს: რაც შეეხება მრავალცოლიანობის საკითხს: ერთზე მეტ ქალზე ქორწინება ძირითადად ნებადართულია და აკრძალული არ არის, ხოლო თუ უსამართლოდ მოქცევის ალბათობა არსებობს, მექრუჰია და აქ სხვა სათქმელი არაფერია. ამასთან ერთად აიათში ნაბრძანებია, რომ ერთზე მეტ ქალზე ქორწინება ზოგ შემთხვევაში შარიათით დაშვებული და ვაჯიბიც კია. ეს იმისთვისაა საჭირო, რომ გარყვნილების საფრთხე აიცილონ თავიდან. (ჰაყ დინი ყურან დილი, II, 1290)

დროულად ქორწინების რაოდენობა ოთხით შემოიფარგლა და ოჯახების დანგრევით მიყენებული მატერიალური და მორალური ზიანი მინიმალურად შემცირდა.

მართლაც, ქვეყანაში, სადაც ომი მოხდა, ერთზე მეტი ქორწინება მოსახლეობის კლებისა და დეგრადაციის თავიდან აცილებისთვისაა საჭირო. ისლამში, რომელიც კაცობრიობის ბედნიერებისა და კეთილდღეობის საფუძვლების მომცველია, ამ მიზეზით სხვა შემთხვევითი მიზეზების წარმოშობა შემდგომში თავიდან რომ ავიცილოთ, ყველაფერი ეს შეიძლება „ნებართვით“ მოხდეს. ცხოვრების შემამსუბუქებელი და ბუნებრივი წესებით უზრუნველყოფილი ისლამის კანონები, მხოლოდ ქორწინებისთვის კი არა, ყველა სფეროსთვის მისაღებია.

ეს გარემოებები კი ადასტურებს, რომ ისლამი ყველა დროისა და ადგილში მცხოვრებთათვის საჭირო და აუცილებელია.

იმ მამაკაცებს, რომლებსაც ერთზე მეტი (ოთხამდე) ცოლი ჰყავთ, ცოლებს შორის **„სიმართლის უზრუნველყოფა“** ეკისრებათ, წინააღმდეგ შემთხვევაში ალლაჰის სასჯელი ელით. ყურანში ნაბრძანებია:

وَإِنْ خِفْتُمْ أَلاَّ تُقْسِطُواْ فِي الْيَتَامَى فَانكِحُواْ مَا طَابَ لَكُم مِّنَ النِّسَاء مَثْنَى وَثُلاَثَ وَرُبَاعَ فَإِنْ خِفْتُمْ أَلاَّ تَعْدِلُواْ فَوَاحِدَةً أَوْ مَا مَلَكَتْ أَيْمَانُكُمْ ذَلِكَ أَدْنَى أَلاَّ تَعُولُواْ

**„და თუ შიშობთ, რომ სამართლიანად ვერ მოექცევით ობლებს, დაქორწინდით სხვა ქალთაგან იმათზე, ვინც მოგწონთ - ორზე, სამზე, ოთხზე. მაგრამ თუ გე-**





**შინიათ, რომ ვერ გაატარებთ მათ შორისაც სამართალს, იქორწინეთ ერთზე ან ვინც თქვენს ხელთ ქვეშ გყავთ. სწორედ, ესაა უფრო ახლოს იმასთან, რომ ზღვარს არ გადახვიდეთ.“**[48]

وَلَن تَسْتَطِيعُواْ أَن تَعْدِلُواْ بَيْنَ النِّسَاء وَلَوْ حَرَصْتُمْ فَلاَ تَمِيلُواْ كُلَّ الْمَيْلِ فَتَذَرُوهَا كَالْمُعَلَّقَةِ وَإِن تُصْلِحُواْ وَتَتَّقُواْ فَإِنَّ اللّهَ كَانَ غَفُوراً رَّحِيما

**„თქვენ ვერასდროს შეძლებთ ერთნაირად სამართლიანნი იყოთ ქალებისადმი, თუნდ გულით მოინდომოთ ეს. მაგრამ მთლად ნუ გადაიხრებით ერთისკენ და მეორეს ნუ დატოვებთ მიტოვებულივით. და თუ გამოსწორდებით და იქნებით ღვთისმოშიშნი, უეჭველად, ალლაჰი შემნდობია, მწყალობელია!“**[49]

წმინდა შუამავალი ერთ ჰადისში ბრძანებს:

*„თუკი მამაკაცი ორ ქალზე იქორწინებს, მაგრამ, მათ შორის სამართალს არ დაიცავს, განკითხვის დღეს ცალი მხარე პარალიზებული ექნება.“*[50]

ამასთან ერთად, მამაკაცის ქორწინებები შემოსაზღვრულია პირველი ცოლის მიერ, ქორწინების დროს წამოყენებული პირობით. ეს კი ქალისათვის მინიჭებული უფლებაა.[51]

თუკი ადამიანის გაჩენის მიზანს არ გავითვალისწინებთ და განსაკუთრებული ლოგიკით მივუდგებით, დასაშ-

48. სურა ნისა, აიათი 3.
49. სურა ნისა, აიათი 129.
50. იბნი მაჯე, ნიქაჰი, 47.
51. ჰაირედდინ ქარამანი, მუქაიესელი ისლამ ჰუქუქი, I ტ. გვ.290, სტამბ. 1996.





ვები უნდა იყოს, რომ ქალსაც ერთზე მეტი ქმარი ჰყავდეს, თუმცა ეს რაც უნდა რაციონალურად და ლოგიკურად ჟღერდეს, სინამდვილეში სწორი ვერ იქნება, რადგან ასეთ ვითარებაში დაბადებული ბავშვის წარმომავლობა სადავოა. ამიტომაც ასეთ ანომალიას, რომელსაც **„ფუჯური"** (უზნეობა) ეწოდება, ისევე, როგორც ნებას არ რთავს არც ერთი სხვა ზეციური რწმენის სისტემა, ასევე, ნებას არ რთავს ისლამიც. ისლამმა, განსაკუთრებით წარმომავლობის შესანარჩუნებლად, განქორწინებულ ქალს ახალი ქორწინებისთვის დროის მინიმალური შეზღუდვა დაუწესა. დღეს მოქმედ კანონმდებლობაში გაუთვალისწინებელი ეს რეალობა, ისლამის სამართალში, ადამიანური თვალსაზრისით ყველაზე სწორი ფორმით დაკანონების მყარი არგუმენტია.

თუ ყველა ამ მდგომარეობას გავითვალისწინებთ, ცხოვრების ყველა სტადიასა და ყოველგვარ მდგომარეობას ჩავუღრმავდებით, მაშინ ჩავწვდებით ისლამის მიერ მრავალცოლიანობის ნებართვის არსს. რომ ისლამი არამარტო ჯანმრთელების, არამედ მოხუცებისა და უძლურების დამცველიცაა. ის მხოლოდ ნორმალური და მშვიდი ცხოვრების პერიოდში კი არა, ყოველგვარ ტანჯვასა და ძნელბედობაში გვიცავს. ოჯახის უმიზეზოდ დანგრევისგან გვიფარავს, ცოლ-შვილის სიღატაკესა და გასაჭირში ჩავარდნისაგან გვიცავს, ე.ი. ისლამი პიროვნებასა და საზოგადოებაზე მზრუნველი, კაცობრიობის პატიოსნებისა და ღირსების დამცველი ერთადერთი სარწმუნოებაა.





## წმინდა შუამავლის მიერ ზეიდ იბნ ჰარისეს მონობისაგან განთავისუფლება და შვილად აყვანა

ზეიდ იბნ ჰარისე, როცა რვა წლის იყო, ბენი ქაინის ტომის მხედრობის  ოფიცრებმა ერთ-ერთ თავდასხმის დროს გაიტაცეს და გასაყიდად უქაზის ბაზარში ჩაიყვანეს. ჰაქიმ იბნ ჰიზამმა ის მამიდის — წმინდა ხატიჯესთვის 400 დირჰემად იყიდა. წმინდა შუამავალმა ﷺ როგორც კი ზეიდი ნახა, თქვა:

*„ეს მონა ჩემი რომ იყოს, მას აუცილებლად გავათავისუფლებდი!“*

„მაშ, შენი იყოს“ — უთხრა წმინდა ხატიჯემ.

წმინდა შუამავალმა ის მაშინვე გაათავისუფლა.[52]

ზეიდის მამა შვილის დაკარგვამ ღრმად დაამწუხრა და მისი ძებნა დაიწყო. ჰაჯობაზე მყოფთაგან როგორც კი გაიგო ზეიდის მექაში ყოფნა, მაშინვე ძმასთან ერთად იქ მივიდა და შვილის პატრონი, წმინდა შუამავალი ﷺ ნახა. ზეიდის გამოსასყიდ ფასზე სამართლიანად მოლაპარაკება სთხოვა. წმინდა შუამავალმა ﷺ უთხრა:

—ამის გარდა, ამ პრობლემის სხვაგვარად გადაწყვეტა არ შეიძლება?

—როგორ?

—მას დაუძახეთ და არჩევანის თავისუფლება მიეცით! თუკი თქვენ აგირჩევს, არანაირი ფასის გადახდა არ არის საჭირო! თუკი მე ამირჩევს, ვფიცავ ალლაჰს, იმას, ვისაც

52. იბნი ჰიშამი, 1, 266; იბნ საადი, III, 40.





ჩემთან დარჩენა სურს, არავის დავანებებო!“ — უპასუხა შუამავალმა.

ზეიდის მამა და ბიძა სიამოვნებით დათანხმდნენ ამ წინადადებას და უთხრეს:

„შენ ჩვენ ძალიან სამართლიანად მოგვექეცი, დიდი წყალობა და სიკეთე გამოიჩინე!“

ზეიდმა კი შუამავალს ﷺ მიმართა:

—ყოვლად სანდო მუჰამმედ! ვფიცავ ალლაჰს, მე შენს თავს არავის ვარჩევ! შენ ჩემთვის დედასა და მამაზე უფრო ძვირფასი ხარ. მე მხოლოდ შენს გვერდით დავრჩები“.

როცა ბიძამ და მამამ ზეიდს მსუბუქად უსაყვედურეს, მან უპასუხა:

„მე ამ ადამიანში ისეთი სიკეთეები და სითბო დავინახე, რომ მას მშობელსაც ვამჯობინებ და არასდროს მოვცილდები!“

წმინდა შუამავალმა, ზეიდის ერთგულება რომ ნახა, მას ხელი ჩაჰკიდა, ქააბაში წაიყვანა და იქ შეკრებილ ჯამაათს გააცნო:

„ხალხო! მოწმე იყავით, რომ ზეიდი ჩემი შვილია, მე მისი მემკვიდრე ვარ და ისიც ჩემი მემკვიდრეა!“

ზეიდის მამა და ბიძა, უკან მშვიდად დაბრუნდნენ.

ზეიდის ძმა-ჯებელე იბნ ჰარისი გადმოგვცემს, რომ ერთხელ წმინდა შუამავალთან მივედი და ვუთხარ:





„ალლაჰის შუამავალო! ჩემი ძმა ზეიდი ჩემთან უნდა წავიყვანო-მეთქი!“

—თვითონ აგერ არის. თუკი შენთან ერთად წამოვა, მე არ დავაბრკოლებო“. —მიპასუხა შუამავალმა.

ზეიდმა კი უთხრა:

„ალლაჰის შუამავალო, შენს თავს მე არავის ვარჩევ!“

ამის შემდეგ მივხვდი, რომ ზეიდის აზრი უფრო სწორი იყო, ვიდრე ჩემი.[53]

## წმინდა შუამავალს გვერდში ედგა წმინდა ალი

აბუ თალიბის მატერიალური მდგომარეობა სუსტი იყო, ოჯახი კი — მრავალრიცხოვანი. ამის გამო იგი დარდობდა.

წმინდა შუამავალი ﷺ წმინდა აბბასთან მივიდა და უთხრა:

*„ბიძაჩემო! შენც იცი, რომ აბუ თალიბის ოჯახში ნამეტანი ხალხმრავლობაა. ოჯახის წევრები გაჭირვებასა და ტანჯვა-წვალებაში არიან ჩავარდნილი. აბუ თალიბთან მივიდეთ და ველაპარაკოთ. შვილებს — ერთს მე წავიყვან, ერთიც შენ წაიყვანე და ტვირთს ამგვარად ცოტათი მაინც შევუმსუბუქებთ!“*

აბბასს ეს სულგრძელური შეთავაზება მოეწონა და ორივენი აბუ თალიბთან მივიდნენ, ჩანაფიქრი მოახსენეს.

53. თირმიზი, მენაქიბი, 39/3815.





„აქილი მე დამიტოვეთ. დანარჩენებიდან რომელსაც ისურვებთ წაიყვანეთ!“ — მიუგო აბუ თალიბმა.

წმინდა მუჰამმედ შუამავალმა ﷺ ალი წამოიყვანა, აბბასმა კი — ჯააფარი.

სანამ წმინდა შუამავალს შუამავლობის მისია დაეკისრებოდა, წმინდა ალი მის გვერდით იზრდებოდა.[54]

## წმინდა შუამავლის შვილები

წმინდა შუამავალს წმინდა ხატიჯესთან ქორწინებისას ყასიმი, აბდულლაჰი, ზეინაბი, რუყიია, უმმუ გულსუმი და ფატიმა შეეძინა. იმის გამო, რომ პირველ შვილს ყასიმი ერქვა, ტრადიციული წესით წმინდა შუამავალს „აბულ ყასიმი“ (ყასიმის მამა) შეარქვეს.

ყასიმი ორი წლის ასაკში გარდაიცვალა.

იმის გამო, რომ მეორე შვილი აბდულლაჰი ამქვეყანას ისლამის პერიოდში მოევლინა, ალლაჰის შუამავალი მას ტაიიბსა და ტაჰირსაც უწოდებდა.[55] ისიც რომ გარდაიცვალა, ყურაიშ კერპთაყვანისმცემელთაგან ას იბნ ვაილმა წმინდა შუამავალზე თქვა:

„მას თავი დაანებეთ! ის ებთერია (უშთამომავლო). როცა მოკვდება მის სახელს აღარავინ გაიხსენებს. თქვენც მისგან გათავისუფლდებით და მშვიდად ამოისუნთქავთ.“

54. იბნი ჰიშამი, 1, 264.
55. იბნი საადი 1, 133.





ამაზე უდიდესმა ალლაჰმა სურა „ქევსერი“ გარდმოავლინა:

إِنَّا أَعْطَيْنَاكَ الْكَوْثَرَ فَصَلِّ لِرَبِّكَ وَانْحَرْ

إِنَّ شَانِئَكَ هُوَ الْأَبْتَرُ

**„უეჭველად, ჩვენ გიბოძეთ შენ წყალობა-„ქევსერი“ (მდინარე სამოთხეში). ილოცე შენი ღმერთისთვის და მას დაუკალი შესაწირი! უთუოდ, შენი მოძულეა „გარდაშენებული“!“**[56]

ალლაჰის შუამავლის პირველი შვილი რომ გარდაიცვალა, წმინდა ხატიჯემ ქმარს შესჩივლა:

„ალლაჰის შუამავალო! ჩემი შვილისთვის განკუთვნილი რძე (ძუძუსგან) მეღვრება. ნეტავ, ალლაჰს იგი იმ ასაკამდე ეცოცხლებინა, ძუძუს წოვა რომ სრულეყო!“

წმინდა შუამავალმა დაამშვიდა:

„ის ამ ასაკს სამოთხეში შეასრულებს!“

ამ სიტყვებით კმაყოფილმა ხატიჯემ ქმარს უთხრა:

„ალლაჰის შუამავალო! ეს თუ ნამდვილად ასე იქნება, მისი სიკვდილით გამოწვეული მწუხარება ცოტათი შემიმსუბუქდა!“

„თუ გინდა, ღმერთს ვთხოვ და მის ხმას მოგასმენინებო“. — ბრძანა წმინდა შუამავალმა.

მაგრამ წმინდა ხატიჯემ მორჩილებითა და ერთგულებით უპასუხა:

56. სურა ქევსერი, აიათები 1-3; იბნი საადი, III, 7; ვაჰიდი, გვ. 494.





„არა, ალლაჰის შუამავალო! მე ალლაჰის და მისი შუამავლის მჯერა“.[57]

ალლაჰის შუამავალს ﷺ ოთხი ქალიშვილი ჰყავდა. ქალიშვილებიდან ყველაზე უფროსი - ზეინაბი როდესაც დაიბადა, წმინდა შუამავალი 30 წლის იყო. შემდეგ წმინდა რუყია გაჩნდა.[58]

რუყიას შემდეგ — წმინდა უმმუ გულსუმი და წმინდა ფატიმა. ამ დროს წმინდა შუამავალი 35 წლის იყო. ქააბა ახლად შენდებოდა.[59]

საბოლოოდ, ჰიჯრის მე-8 წელს, წმინდა შუამავალს წმ. მარიესგან იბრაჰიმი შეეძინა. ბებიაქალობა უმმუ რაფიმ გასწია. ვაჟის დაბადება ალლაჰის შუამავალს ბებიაქალის ქმარმა აბუ რაფმა ახარა. ამ ამბით გახარებულმა ალლაჰის შუამავალმა, მას ძვირფასი საჩუქრები გადასცა. გვერდით მყოფთ კი უთხრა:

„ამ ღამეს ვაჟიშვილი შემეძინა. მას სახელად იბრაჰიმს ვარქმევ. “[60]

იბრაჰიმი 17 თუ 18 თვის იყო, რომ ავად გახდა და გარდაიცვალა.[61]

57. იბნი მაჯე, ჯენაიზი, 27.
58. დიარბექრი, 1, 273-274.
59. იბნი საადი **VIII** 19-26
60. მუსლიმი, ფადაილი, 62.
61. იხ. ასრი ჩუბუქჩუ „იბრაჰიმი“ თავი **XXI**, 273-274.





## ქააბაში მოსამართლეობა

მექაში წყალდიდობა მოხდა და ქააბა საკმაოდ დააზიანა. ადგილობრივი მაცხოვრებლები მის შეკეთებას შეუდგნენ. გადაწყვიტეს, იგი საძირკვლამდე დაენგრიათ და ხელახლა აეშენებინათ.

ამ დროს ცნობილი გახდა რომ ქარიშხალმა მექას ახლოს, შუაიბის ნავსადგურში, გემი გამორიყა, კლდეს შეახეთქა და ნაწილებად დაშალა. გემს რბილი, გლუვი ქვა, სამშენებლო ხე-ტყე და ლითონის სამშენებლო მასალები გადაჰქონდა. მექელები წავიდნენ და გემზე დარჩენილი მასალები იყიდეს, შემდეგ ქააბას დაშლისა და ახლად აშენების სამუშაოები წილისყრით გაინაწილეს.

როცა ყურაიშელები თავიანთი წილი სამუშაოს შესრულებას შეუდგნენ, აბუ ვეჰბ იბნ ამრი ფეხზე წამოდგა და თქვა:

„ყურაიშის ხალხნო! ქააბას მშენებლობაში ჩვენი მონაგებიდან რაც სუფთა და ჰალალი არ არის, არ გამოიყენოთ! მას უკანონოდ მითვისებული ქონება, პროცენტის ფული ან უსამართლოდ აღებული ოქრო არ მოახმაროთ!“[62]

ყურაიშელები, ეშინოდათ რა, რომ ქააბას დანგრევის გამო თავს უბედურება დაატყდებოდათ თავს, გადაწყვეტილებას ვერ იღებდნენ. ქააბასადმი პატივისცემა და სამსახური, წმინდა იბრაჰიმის შარიათიდან მოყოლებული არაბებს შორის დაცული, წმინდა მოვალეობა იყო.

62. იბნი ჰიშამი, II, 210; იბნი ქესირი, *ალ-ბიდაია,* II, 305.

ყურაიშელი საზოგადოების ერთ-ერთმა წინამძღოლმა ველიდ იბნ მუღირმა იკითხა:

—ქაბას დანგრევის მიზანი რა არის, სიკეთე თუ ბოროტება?

—რა თქმა უნდა, სიკეთე.

—ჩემო მოდგმავ! ქააბას დანგრევით თქვენ ხომ მისი გაუმჯობესება გინდათ? უდიდესი ალლაჰი კი იმას, ვინც აუმჯობესებს, არ დასჯის!“ — თქვა და ქააბას ნგრევა პირველმა დაიწყო. მას სხვებმაც მიბაძეს.[63]

ქააბას კედლების ერთ რიგზე ქვას, მეორე რიგზე კი ხის ძელებს აწყობდნენ და ისე აგებდნენ. ქაბას განახლებაში ბიძა აბბასთან ერთად წმინდა შუამავალიც იღებდა მონაწილეობას. როგორც კი რიგი „ჰაჯერულ ესვედის“ კედელში ჩასმაზე მიდგა, ამ ღირსეული საქმის დამოუკიდებლად შესრულება თითოეულმა ტომმა მოისურვა. ატყდა კამათი, გაწევ-გამოწევა, ყველაფერი შურსა და დაპირისპირებაში გადაიზარდა. სადაც იყო, სისხლი დაიღვრებოდა. აბდუდდარის შვილებმა სისხლით სავსე თიხის ჯამი მოიტანეს და შეჰფიცეს, რომ ამ საქმისათვის სიკვდილამდე თავგანწირვით იბრძოლებდნენ. ხოლო იმის დასადასტურებლად, რომ ფიცს აუცილებლად შეასრულებდნენ, ხელები სისხლიან ჯამში შეილებეს. ყურაიშელები 4-5 დღის განმავლობაში ასეთ მდგომარეობაში იყვნენ.

ბოლოს, ყურაიშელთა უხუცესმა აბუ უმაიამ, დაპირისპირებულ მხარეებს ხმამაღლა მიმართა:

63. აბდურრეზზაყი, V, გვ. 319.





—ჩემო მოდგმავ! ჩვენ მხოლოდ სიკეთე გვინდა. თქვენ შურიანობის გამო ერთმანეთს ნუ გაეჯიბრებით. ახლა ქააბას კარებთან პირველად ვინც მოვა, სამართალი იმან გაარჩიოს. ჩვენ მის გადაწყვეტილებას დავეთანხმოთ." — ხელით ქააბას ბენი შეიბის კარისკენ მიუთითა.

ზუსტად ამ მომენტში, იმ კარებში წმინდა მუჰამმედი ﷺ გამოჩნდა. სახეზე ყველას სიხარულის ღიმილი მოეფინა.

ყურაიშელებში წმინდა მუჰამმედისადმი ﷺ სიყვარული, პატივისცემა და ნდობა დღითიდღე იზრდებოდა. ისინი აქლემს როდესაც დაკლავდნენ, წმინდა მუჰამმედს ﷺ მოძებნიდნენ. ისიც მივიდოდა და საქმის ხვავ-ბარაქიანობისათვის ლოცვას აღავლენდა.[64]

ყურაიშებლემა, იგი დაინახეს თუ არა, შესძახეს:

„აი, სანდო! ჩვენს შორის სამართალი მან რომ გაარჩიოს, ყველანი თანახმა ვართ!"

რაც ხდებოდა უამბეს. მანაც თითოეული ტომისგან თითო კაცი ამოარჩია, თავისი ჯუბბე (მოსასხამი)გაიხადა და ძირს გაფინა, „ჰაჯერულ ესვედი" ჯუბბეზე დადო და არჩეულ პიროვნებებს უბრძანა, ხელით თითო-თითო ბოლო დაეჭირათ. წმინდა ქვა ყველამ ასწია მაღლა, წმინდა შუამავალმა ის თავის ადგილას მოათავსა. ასე განმუხტა მან ტომებს შორის დაპირისპირება, რომელმაც მექელებს თავიდან ააცილა შესაძლო სისხლისღვრა.[65]

მისი ამგვარი საზრიანობა, სამართლიანობა ის კეთილი თვისებები იყო, რომელმაც იგი შუამავლობის უმაღლეს საფეხურამდე აამაღლა, რაც იმ დროისათვის

64. აბდურრეზზაყი, V, 319, იბნ ქესირი, ალ-ბიდაია, II, 304.
65. იბნ ჰიშამი, I, 209-214, აბდურრეზზაყი, V, 319.

საოცრებას წარმოადგენდა. ცხადია, მექაში დაბადებისა და გაზრდის პერიოდში წმინდა მუჰამმედ შუამავლის ﷺ მისია ცნობილი არ იყო, მაგრამ მონოთეისტი ფილოსოფოსები გრძნობდნენ, რომ ის დრო, როცა ქვეყანას ბოლო შუამავალი მოევლინებოდა, ახლოს იყო. ქუსს იბნ საიდე მათგან ერთ-ერთი იყო.

## ქუსს იბნ საიდეს ქადაგება

ქუსს იბნ საიდე იადეს ტომის ბელადი და წმინდა ისას რჯულის მიმდევარი, მონოთეისტი პოეტი იყო. მისი უქაზის ბაზრის ქადაგება, რომელსაც წმინდა შუამავალიც ისმენდა, მუჰამმედის ﷺ შუამავლობის მისიას შეეხებოდა. ეს ერთ-ერთი ხილული საოცრება იყო:

„ხალხო!

მომისმინეთ და გონს მოეგეთ!

ვინც ცოცხლობს, მოკვდება, მკვდარი ცუდ დღეში ჩავარდება, რაც მოსახდენია — მოხდება: წვიმა მოვა, ბალახი აღმოცენდება, ბავშვები დაიბადებიან, გაიზრდებიან და მშობლების ადგილს დაიკავებენ, შემდეგ ყველა კვდება. ამ მოვლენებს ბოლო არ უჩანს, ერთმანეთს განუწყვეტლივ ენაცვლებიან.

მომისმინეთ, ჩემს ნათქვამს ყურადღება მიაქციეთ! ციდან ამბავი მაქვს, მიწაზე ჭკუის სასწავლებელი ბევრი





სასწაულია! დედამიწა გაშლილი ლოგინია, ზეცა კი მაღალი ჭერი. ვარსკვლავები ამოძრავდება, ზღვები დაშრება, ამქვეყნად მოსული მუდმივად არავინ რჩება, წასული უკან აღარ ბრუნდება. ნეტავი ისინი, სადაც მიდიან კმაყოფილი არიან და რჩებიან თუ აღარ უშვებენ და ღრმა ძილში იძირებიან?!...

ვფიცავ, ალლაჰის გზით ერთი რჯულია, რომელიც არსებულზე უფრო საყვარელია.

ალლაჰი მოავლენს ერთ შუამავალს, მობრძანების დრო შორს აღარ არის, მისი ჩრდილი უკვე თქვენს თავზე დგას. რა ბედნიერი არიან ისინი, ვინც მას ირწმუნებენ. ისიც მათ ჭეშმარიტების გზაზე დააყენებს! ვაი, იმ უბედურთ, ვინც მას განუდგებიან ან წინააღმდეგობას გაუწევენ!

საბრალონი არიან ისინი, ვინც თავიანთ სიცოცხლეს წინდაუხედავად ხარჯავენ!

ხალხო!

წინდაუხედაობას უფრთხილდით! ყველაფერი წარმავალია, მხოლოდ უდიდესი ღმერთია უკვდავი. იგი ერთადერთია და არც თანამოზიარე ან მეთვალყურე ჰყავს. მხოლოდ მას უნდა ემსახუროთ. ის არ შობილა, არც უშობია.

ჩვენამდე მოსულ-წასულებს ბევრი მაგალითი დაუტოვებიათ.

იადის მოდგმავ! სად არიან თქვენი მამები და წინაპრები? გვითხარი სად არიან ადიანელები და სემუდია-





ნელები, რომლებიც განაგებდნენ სასახლეებს, კლდეში ნაკვეთ დარბაზებსა და ციხე-სიმაგრეებს? სად არის „უძლეველი“ და ამაყი ფარაონი ან „უშიშარი“ ნემრუდი, რომლებიც თავიანთ ხალხს არწმუნებდნენ: „ჩვენ თქვენი ღმერთი ვართო?“

შავმა მიწამ ისინი თავის წისქვილში გაატარა და მტვერად აქცია. მათგან ძვლებიც კი აღარ დარჩა. სასახლეები და ციხე-სიმაგრეებიც დაინგრა. მათ ადგილზე ახლა ძაღლები მრავლდებიან. ამიტომ, მათებრ წინდაუხედავად არ მოიქცეთ. იცოდეთ, ყველაფერი წარმავალია, მხოლოდ უდიდესი ღმერთია მარადიული!

სიკვდილთან მისასვლელი გზა არსებობს, მაგრამ იქიდან გამოსასვლელი — არა. პატარა თუ დიდი, ყველა იმქვეყნად გადასახლდება, მათ რაც თავს გადახდათ, ჩვენც გადაგვხვდება“.[66]

ქუსს იბნ საიდე ამ ლამაზ სიტყვებს როცა ქადაგებდა, არ იცოდა, რომ მას წმინდა მუჰამმედ შუამავალიც ﷺ უსმენდა. იგი მალე გარდაიცვალა. როცა წმინდა მუჰამმედ შუამავალს ﷺ თავისი მისია დაეკისრა, ქუსს იბნ საიდეს ტომმა წმინდა მუჰამმედ შუამავალი ﷺ ირწმუნა.

ალლაჰის შუამავალმა მათ მიმართა:

„არასდროს დამავიწყდება ქუსს იბნ საიდეს უქაზის ბაზარში ნაქადაგები: „ვინც ცოცხლობს, მოკვდება, მკვდარი ცუდ დღეში ჩავარდება, რაც მოსახდენია — მოხ-

66. ბეიჰაქი, ქითაბ აზ-ზუჰდი, II, 264; იბნი ქესირი, ალ-ბიდაია, II, 234-241, ჰ - ისემი, IX, 418.





დება.“ არის ისეთი ვინმე, ვინც ამ ქადაგების წაკითხვას შეძლებს?..“

მათ უპასუხეს, რომ ქუსს იბნ საიდეს ტომისგან ნებისმიერს შეუძლია. წმინდა შუამავალი ამ პასუხმა ძალიან გაახარა.

—ალლაჰის შუამავალო, იმ დღეს მეც იქ ვიყავი. რაც იბნ სადემ თქვა, ყველაფერი დავიზეპირეო“ — აცნობა აბუ ბაქრმა და ქადაგება თავიდან ბოლომდე წაიკითხა.

შემდეგ იადის ტომისგან ერთ-ერთმა ქუსს იბნ საიდეს ლექსი წაიკითხა. ამ ლექსში ნათლად იყო ნათქვამი, რომ ჰაშიმიანელების გვარისგან, დიდი შუამავალი დაიბადებაო.[67]

წმინდა მუჰამმედ შუამავალმა ﷺ იგი დალოცა:

„უდიდესმა ალლაჰმა ქუსს იბნ საიდე შეიწყალოს! ის განკითხვის დღეს აღსდგება, როგორც ერთ-ერთი უმმეეთთაგანი (ხალხთაგანი)! “[68]

## ჰირას გამოქვაბულში განმარტოება

წმინდა მუჰამმედის ﷺ შუამავლობის მისიის დაწყების დრო რომ მოახლოვდა, იგი ხშირად, განმარტოვდებოდა და დიდი ხნით ფიქრს მიეცემოდა.

67. იბნი ქესირი, ალ-ბიდაია, II, 234-241.
68. იბნი ქესირი, ელ-ბიდაე, II, 239.





წმინდა შუამავალი, რამაზნის თვეებში, ჰირას გამოქვაბულში[69] ერთი თვის მანძილზე მხოლოდ ღვთისმსახურების შესასრულებლად განმარტოვდებოდა. ამ დროს მასთან მისულ ღარიბებს და მშივრებს ანაყრებდა და ეხმარებოდა. როცა განმარტოებიდან ბრუნდებოდა, ჯერ ქააბას გარს შემოუვლიდა, შემდეგ კი სახლში მიდიოდა.

როცა დაინახავდა რომ მისი მოდგმა კერპებს სცემდა თაყვანს, მათ შორდებოდა და უფრო მეტად უჩნდებოდა განმარტოების სურვილი.

მისი განმარტოება ღვთისმსახურება, იბრაჰიმის შუამავლის მსგავსად ჩაფიქრება, ცა — დედამიწის სულთა სამყაროსგან გაკვეთილის მიღება და ქააბაზე მზერა იყო.

ალლაჰის შუამავალი ჰირაზე როცა მიდიოდა, თან ცოტაოდენი საგზალი მიჰქონდა. როცა გაუთავდებოდა, წმინდა ხატიჯესთან ბრუნდებოდა, საგზალს იმატებდა და ისევ უკან ბრუნდებოდა.

ჰირაზე ხშირად წმინდა ხატიჯე მიჰყავდა.

---

69. „ჰირა იმ მთის სახელია, რომლის გამოქვაბულში წმინდა შუამავალს პირველად გარდმოევლინა ზეშთაგონება. ჰირას მთა მექას სიახლოვეს ჩრდილო-აღმოსავლეთით დაახლოებით 5 კმ. მანძილზე მდებარეობს. ის ნურის მთის სახელითაცაა ცნობილი. მას შუამავლის ﷺ ცხოვრებაში მნიშვნელოვანი ადგილი უკავია. ეს გამოქვაბული მთის მწვერვალიდან რამდენიმე მეტრით დაბლა მდებარეობს. იგი ერთმანეთზე მიწყობილ კლდეებს შორის სიცარიელეს წარმოადგენს. წინა მხრიდან ქააბა მოჩანს. სიმაღლე — კაცის სიმაღლის, სიგანე კი — თავისუფლად გასაწოლი ფართის ტოლია. ეს მაღარო ის ადგილია, საიდანაც ქააბა მოჩანს და რომელიც ღრმა ფიქრებში ჩაგითრევს. წმინდა შუამავლამდე მექაში მცხოვრები ერთღმერთმორწმუნენი ჰირას მთაზე დროდადრო განმარტოვდებოდნენ. წმინდა შუამავლის ბაბუა აბდულმუტალიბი ამათგან ერთ-ერთი იყო. მას ალლაჰის არსებობა, სასჯელის და ჯილდოს, საიქიოს არსებობის სწამდა და დროდადრო ჰირას მთაზე მდებარე მაღაროზე ადიოდა და ღვთისმსახურებას ასრულებდა. (ფუათ გუნელი, დია. „ჰირა“ თავი XVIII, 121-122)





წმინდა შუამავალი, როცა განმარტოებული იყო, სხივებს ხედავდა და ხმები ესმოდა. მიაჩნდა, რომ ესენი ჯინები და ის ზებუნებრივი არსებები იყვნენ, რომლებიც მას აშინებდნენ. წმინდა ხატიჯეს ეუბნებოდა:

*„ხატიჯე! მეშინია მკითხავი არ გავხდე, ვფიცავ კერპებზე და მკითხავებზე მეტად არაფერი მეჯავრება.“*

„არა, ასე ნუ ამბობ! ალლაჰი შენ მკითხავად არასდროს გაქცევს“, — ამშვიდებდა იგი.[70]

ალლაჰის შუამავლის ჰირაზე ღმერთთან მარტო დარჩენა მიწაში ჩათესილ მარცვალს ჰგავს. აქაური მდგომარეობა ადამიანისთვის მარადიულად უცნობი ყოფიერების ადგილია. რწმენის მარცვალი აქ ჩაითესა, უკვდავი ბედნიერების ლამპარი აქ აინთო და ჭეშმარიტების გულის — „ყურანის“ კაცობრიობისათვის ჩუქება აქ დაიწყო. გარეგანი ფაქტორები, რომელმაც შუამავალს განმარტოება გადააწყვეტინა, სიღარიბით, ტირანიითა და ხალხის მცდარ გზაზე სიარულით გამოწვეული მწუხარება იყო, სინამდვილეში კი ეს იყო მოსამზადებელი პერიოდი, რომელიც უზრუნველყოფდა წმინდა ყურანის კაცობრიობისთვის ბედნიერებისა და უკვდავების წყაროდ ზეგარდმოვლენას.

ალლაჰის შუამავლის ჰირაში განმარტოება ნათლად გვიჩვენებს რომ მუსლიმი, მიუხედავად მისი ღვთისმსახურებისა, სანამ არ შეიმეცნებს ღმერთის ამ ქვეყანაზე გამეფებულ ძალას, მანამდე სრულყოფილებას ვერ მიაღწევს. ეს ყოველი მუსლიმისათვის აუცილებლად შესასრულებელი მინიმალური მოვალეობაა. იმ ადამიანებს, ვინც სხვებისთვის გზის მაჩვენე-

70. იბნი საადი, I, 195.

ბლები არიან, ფიქრი, გრძნობა და გათვლა უფრო მეტად ესაჭიროებათ.

ყურანი პირველიდან ბოლო აიათამდე ადამიანს ფიქრს ასწავლის და ამასთან ურჩევს, რომ ამ ფიქრის ცენტრად ღმერთზე მონა-მსახურობა აქციოს. მონა-მსახური ფიქრით რწმენის სიტკბოებას გრძნობს და ყოველთვის ღმერთის ნება-სურვილზე მსახურებას ცდილობს. გულში არსებული ბრწყინვალე და ძლიერი დინებების გამომჟღავნებით ადამიანი ღმერთს უახლოვდება.

მორწმუნეთათვის ყველაზე მნიშვნელოვან საკითხთაგან ერთ-ერთი ალლაჰის მიმართ სიყვარულით გაჯერებაა.[71] ეს კი გულის ამქვეყნიური სიყვარულისგან შორს დგომითა და განმარტოებითაა ყველაზე უკეთ შესაძლებელი.[72]

---

71. 1) შუამავალი თავის ვედრებებში ალლაჰისადმი სიყვარულს ასე ითხოვდა:

اَللّٰهُمَّ اِنِّى اَسْأَلُكَ حُبَّكَ وَحُبَّ مَنْ يُحِبُّكَ وَالْعَمَلَ الَّذِى يُبَلِّغُنِى حُبَّكَ.

اَللّٰهُمَّ اجْعَلْ حُبَّكَ اَحَبَّ اِلَىَّ مِنْ نَفْسِى وَاَهْلِى وَمِنَ الْمَاءِ الْبَارِدِ

„ჩემო ალლაჰო! გევედრები მიბოძე შენდამი სიყვარული, შენი მოყვარულების სიყვარული და შენდამი სიყვარულის მომნიჭებელი მოღვაწეობა. ჩემო ალლაჰო! მომეცი ძალა რომ მიყვარდე უფრო მეტად, ვიდრე ჩემი საკუთარი თავი, ჩემი ოჯახი, ჩემი ქონება და ცივი წყალი!

72. 2) იბნი აბბასი, يا أَيُّهَا الَّذِينَ آمَنُوا اذْكُرُوا اللهَ ذِكْرًا كَثِيرً **„ჰეი თქვენ, რომელთაც ირმუნეთ! გაიხსენეთ ალლაჰი მრავალგზის!“** (სურა აჰზაბი, აიათი 41) აიათის შესახებ ასე ბრძანებდა:
„უდიდესმა ალლაჰმა მონა-მსახურებისთვის დაწესებულ ყოველ ფარძს ნათელი საზღვარი დაუდგინა. ამ საკითხებში ვისაც გამოუვალი საპატიო მიზეზი აქვს, აპატია. მაგრამ ღვთის ხსენება მიზეზებს არ ექვემდებარება. უდიდესმა ღმერთმა მისთვის ზღვარი არ დააწესა. ღვთის ხსენება მხოლოდ სრულ ჭკუაზე ვინც არ არის, მას არ მოეთხოვება“. (თაბერი, XXII, 22; XIV, 197).





ისიც უნდა აღვნიშნოთ, რომ განმარტოების მიზანი საზოგადოებისგან გაქცევა და გამოქვაბულებში თავის შეფარება არ არის. ამგვარი მოქმედება შუამავალს არასწორად მიაჩნდა.

ალლაჰის შუამავალი ბრძანებდა:

„მუსლიმი, რომელიც ადამიანებში გაერევა და მათ ტანჯვას გაიზიარებს, იმ მუსლიმზე უფრო მადლიანია, ვინც ხალხს მოშორდება და მათი ტკივილის არ ესმის.“[73]

შუამავლობის მისიის მიღებამდე ცხვრების მწყემსვა, ვაჭრობა, ქააბას ხელახალ მშენებლობაში მონაწილეობის მიღება და სხვა მსგავსი მოღვაწეობები, იმის მაჩვენებელია, რომ წმინდა შუამავალი მუდამ საერო ცხოვრებაში იყო ჩაბმული. ის სიბოროტისგან ყოველთვის შორს იდგა.

მყუდრო ადგილებში განმარტოების მიზანი სულიერი ყოფის თვალსაზრისით მდგომარეობის გაუმჯობესება იყო. რადგან განკურნებისათვის წამლის მიღება დროულად და საჭირო დოზით აუცილებელია. საჭიროზე მეტის მიღება კი, სარგებლის ნაცვლად, ზიანის მომტანია.

73. თირმიზი, ყიამეთი, 55.

## ბავშვობისა და ახალგაზრდობის

## პერიოდის გაანალიზება

უდიდესმა ალლაჰმა კაცობრიობის კალენდრის პირველი ფურცლიდან მოყოლებული სამყაროსთვის წყალობად მოვლენილი სიო, ყველაზე დიდგვაროვანი, სუფთა და კეთილშობილი მოდგმისგან აარჩია და ქვეყანას მოავლინა. გამორჩეული წარმომავლობა, ძალიან ბევრი თვალსაზრისით, მან სხვებზე მაღლა დააყენა. წმინდა შუამავლის ყველა წინაპარი თავისი დროის ღირსეულ პიროვნებად აქცია. ყოველივე ეს პოეტის სტრიქონებში ასე ჟღერს:

„ვარდია ძირი ვარდისა,

მსგავსი ჩვენ შუამავლისა!“

პირველ შუამავალ — წმინდა ადამიდან მოყოლებული ყველა შუამავალმა უდიდეს ალლაჰს დაუდო პირობა, რომ ისინი ბოლო შუამავალს ირწმუნებდნენ და მის მოსვლას კაცობრიობას ახარებდნენ.

ალლაჰმა კაცობრიობას მუჰამმედ შუამავალი ﷺ მთელი თავისი ნიშან-თვისებით გააცნო და მონა-მსახურებს რწმენა განუმტკიცა.

ალლაჰმა ის, დედ-მამის გარეშე, ობლად დატოვა, მისი აღზრდა თავისთავზე აიღო და ყველაზე ღირსეული ზნეობით აღზარდა. მას უძლურება და უმწეობა აგემა და ამით დავრდომილი ადამიანების მიმართ თანაგრძნობის, შეწყალობისა და დახმარების განცდა მისცა.





უზენაესმა ალლაჰმა წმინდა შუამავალი დაიცვა უვიცობის, ყველა ბოროტებისა და სისაძაგლისაგან ცხოვრებაში სულ მცირე ლაქაც კი არ დაუტოვა, კეთილი მორალის სრულყოფილებაში.

ადამიანები მას იცნობდნენ როგორც ერთგულს, პატიოსანს, გულმოწყალეს და ზომიერს. მტრებიც კი მის კეთილ მორალს ვერ უარყოფდნენ. მას **„ემინი“** ანუ **„სანდო“** შეარქვეს. სამართლიანობამ, რომელიც ქააბაში ჰაჯერულ ესვედის მოწყობის დროს იქნა გამოვლენილი, ალლაჰის შუამავალს ყურაიშელების წინამძღოლთა შორის განსაკუთრებული ადგილი დაუმკვიდრა. მათ ლაპარაკისას სიტყვის სისწორეში, მასთან ერთად საქმის კეთებისას მისი მორალის სიდიადეში და დახმარების თხოვნისას მის პატიოსნებაში ეჭვი არ შეჰქონდათ.

დიადმა ალლაჰმა ის თავისი ხასიათით ყველაზე სრულყოფილ ადამიანად აქცია და სანიმუშოდ აცხოვრა. ამიტომ ადამიანები დაკისრებულ მისიაზე მეტად მისი ხასიათით იყვნენ მოჯადოებული. ხალხი გენიოსებს მხოლოდ პატივს მიაგებს, კეთილი ხასიათის პიროვნებებს კი — მიბაძავს.

# შუამავლობის მისიის მექას პერიოდი

## ზეშთაგონების დასაწყისი, უტყუარი სიზმრები

წმინდა შუამავლმა, განსაკუთრებული უმწიკვლო ახალგაზრდობისა და დიდებული ოჯახური ცხოვრების გამომზეურების შემდეგ, 40 წლის ასაკში შუამავლობის ეტაპს მიაღწია. 40 წელს 6 თვე აკლდა, როცა მას მექაში მდებარე ჰირას გამოქვაბული უდიდესმა ღმერთმა წმინდა სასწავლებლად უქცია.

ამ საწვრთნელ ადგილში, სადაც წიგნი, რვეული და კალამი საჭირო არ იყო, წმინდა შუამავალს და ალლაჰს შორის ფარული გაკვეთილები მიმდინარეობდა. ის აქ ღვთიური ზეშთაგონებისათვის ემზადებოდა.

მომზადება პირველი 6 თვის განმავლობაში „უეჭველი სიზმრის“ სახით, ადამიანურ შესაძლებლობებით, ხორციელდებოდა. ალლაჰის შუამავალი რასაც სიზმარში ნახავდა, ცხადშიც ხორციელდებოდა. წმინდა აიშე ბრძანებს:

„წმინდა შუამავლის ზეშთაგონება ძილში უეჭველი სიზმრის სახით დაიწყო. მის მიერ ნანახი ყველა სიზმარი ისე ცხადად ახდებოდა, როგორც დილის სინათლე.[1]

რადგან შუამავლობა ძალიან დიდი და მძიმე მოვალეობაა, თავდაპირველად ჯებრაილ ანგელოზი წმინდა შუა-

1. ბუჰარი, ბედულ ვაჰი 3.





მავალს სიზმარში ეცხადებოდა, იმისთვის რომ ამ მოვალეობას შეჩვეოდა და მომზადებულიყო,

ალყამე იბნ ყაისის გადმოცემის მიხედვით, შუამავლებს ღვთიური სიტყვები სიზმარში ეცხადებოდათ, ხოლო შემდეგ ევლინებოდათ სახით ზეშთაგონების!

შუამავლებისათვის ზეშთაგონების მიღების ერთ-ერთი გზა სიზმარია. ამის შესახებ წმინდა იბრაჰიმს აიათით ეცნობა:

قَالَ يَا بُنَيَّ إِنِّي أَرَى فِي الْمَنَامِ أَنِّي أَذْبَحُكَ فَانظُرْ مَاذَا تَرَى

**„...შვილო ჩემო, უეჭველად, სიზმარში ვიხილე, რომ მსხვერპლად გწირავდი. მაშ, გაიაზრე, აბა რას ჭვრეტ?...“**[2]

ამასთან ერთად შუამავლის თვალები იძინებს, გული — არა. ამიტომ სიზმარში ზეშთაგონების მისაღებად, არაფერი აბრკოლებთ.

წმინდა შუამავალი უეჭველი სიზმრების შესახებ ამბობს:

„სიზმარი შუამავლობის მისიის 1/46-ია“[3].

მართლაცდა, ეს ექვსთვიანი პერიოდი, 23 წლიანი შუამავლობის მისიის ორმოცდამეექვსედი ნაწილია.

2. სურა საფფათი, აიათი 102.
3. ბუჰარი, თაბირ, 26, მუსლიმი, რუია, 68.





# შუამავლობის მისიის პირველი სამი წელი: მალული ქადაგების პერიოდი

### პირველი ზეშთაგონება და ზეშთაგონების შეწყვეტა

ალლაჰის შუამავალი 40 წლის იყო, როცა ზეშთაგონებისთვის მომზადებამ საჭირო დონეს მიაღწია და მოსამზადებელი პერიოდი 6 თვეში დასრულდა. რამაზნის თვის მეჩვიდმეტე დღეს შუამავალი ჰირას გამოქვაბულში იმყოფებოდა, მასთან ჯებრაილი მივიდა და უთხრა:

„წაიკითხე!“

წმინდა შუამავალმა მიუგო:

„მე კითხვა არ ვიცი.“

ანგელოზმა მას იმდენად შემოხვია და მოუჭირა, სანამ წმინდა შუამავალს არაქათი გამოეცალა.

შემდეგ კვლავ უთხრა:

„წაიკითხე.“

წმინდა შუამავალმა კვლავაც მიუგო:

„მე კითხვა არ ვიცი.“

ჯებრაილმა მას მთელი ძალით მეორეჯერ მოუჭირა. შემდეგ ისევ გაუმეორა:

„წაიკითხე!“





წმინდა შუამავალმა ისევ მიუგო:

„მე კითხვა არ ვიცი! (რა წავიკითხო?)“.

ჯებრაილმა მას მესამეჯერ მოუჭირა. რის შემდეგაც ზეშთაგონება მიიღო:

اقْرَأْ بِاسْمِ رَبِّكَ الَّذِي خَلَقَ  خَلَقَ الإِنسَانَ مِنْ عَلَقٍ  اقْرَأْ وَرَبُّكَ

الأَكْرَمُ الَّذِي عَلَّمَ بِالْقَلَمِ عَلَّمَ الإِنسَانَ مَا لَمْ يَعْلَمْ

**„იკითხე, შენი ღმერთის სახელით, რომელმაც გააჩინა! მან გააჩინა ადამიანი შედედებული სისხლისგან! იკითხე! ღმერთი შენი უსასრულო კეთილშობილების პატრონია, რომელმაც კალმით (წერა) შეასწავლა! შეასწავლა ადამიანს ის, რაც მან არ იცოდა!“**[1]

ამგვარად მუჰამმედის ﷺ შუამავლობით კაცობრიობას ღმერთის ყველაზე დიდი სიკეთე — ყურანი თავისი ცალკეული აიათებით გამოეცხადა. წმინდა შუამავალმა ﷺ ზეციდან მიწაზე კაცობრიობისთვის წყალობად ჩამოსული ყურანისაგან პირველად ეს აიათი მიიღო. როცა ჯებრაილი მოშორდა და წავიდა, იგი ზეშთაგონებით შემკრთალი, გულის თრთოლვით წმინდა ხატიჯესთან დაბრუნდა:

„დამაფარეთ, დამაფარეთ!“ — იმეორებდა და დამშვიდებას ითხოვდა.

ცოტა ხანი დაისვენა, შემდეგ კი თავს გადამხდარი მოუთხრო ხატიჯეს, ვისთან ერთადაც სამაგალითო

1. სურა ალაყი, აიათები 1-5.

ოჯახი შექმნა. ბოლოს აღელვებულმა უთხრა:

„ხატიჯე! ახლა მე ვინ დამიჯერებს?“

მან წმინდა შუამავალს ასე მიუგო:

„ალლაჰს ვფიცავ, ის შენ არასდროს შეგარცხვენს, რადგან შენ ნათესავებს მფარველობ, უძლურების ტვირთს ეზიდები, ღარიბებს კვებავ, სტუმარს უმასპინძლდები, წამოჭრილ უთანხმოებებს სამართლიანად წყვეტ. ალლაჰის შუამავალო! შენ თავდაპირველად მე დაგემოწმები, ალლაჰის გზაზე პირველად მე დამპატიჟე!“ ამგვარად პირველ ამღიარებლად და მხარდამჭერად თვითონ იქცა.

წმინდა ხატიჯემ მას უთხრა:

„სიკეთეს მხოლოდ სიკეთე მოაქვს! რა შეიძლება იყოს პასუხი წყალობაზე თუ არა იგივე წყალობა“

ამგვარად, მან ალლაჰის შუამავლის საამაყო წარსული, ნათელი მომავლის საწინდარად შეაფასა.

მართლაც, უდიდესი ღმერთი ბრძანებს:

هَلْ جَزَاءِ الإِحْسَانِ إِلا الإِحْسَان

**„განა შეიძლება სხვა რამ იყოს სიკეთის საზღაური, თუ არა სიკეთე?“**[2]



2. სურა რაჰმანი, აიათი 60.





ამის შემდეგ წმინდა ხატიჯემ წმინდა შუამავალი ﷺ მის ბიძაშვილ — ვარაყა იბნ ნევფელთან წაიყვანა.

ვარაყა იბნ ნევფელი, ისლამამდელ პერიოდში, განსაკუთრებული სიბრძნით მადლმოსილი იშვიათი პიროვნება იყო. კერპებს თაყვანს არ სცემდა, გაქრისტიანდა, ივრითი იცოდა, სახარებიდან ჩანაწერებს აკეთებდა. საკმაოდ მოხუცი, უკვე დაბრმავებულიყო. წმინდა ხატიჯემ მას უთხრა:

„ბიძაშვილო, ყურადღებით მოუსმინე, შენი ძმისშვილი რასაც ამბობს."

ვარაყამ დაინტერესდა: „რა მოხდა ძმისშვილო?"

ალლაჰის შუამავალმა უამბო რაც თავს გადახდა.

ვარაყას სახე, რომელსაც ბოლო დროის ჭეშმარიტება უკვე აღექვა, თავდაპირველად ღიმილით განათდა, შემდეგ ღრმა ფიქრებს მიეცა. უთხრა:

„შენ რაც ნახე, ჯებრაილია, რომელიც ალლაჰმა მუსას გამოუგზავნა. აჰ, ნეტავ შენი ქადაგებისას ახალგაზრდა ვყოფილიყავი. შენი მოდგმა სამშობლოდან როცა გაგაძევებს, აჰ, ცოცხალი რომ ვიყო."

ალლაჰის შუამავალმა ﷺ გაოცებით ჰკითხა:

„ისინი მე სამშობლოდან გამაძევებენ?"

„დიახ, ყველა შუამავალი, რომელმაც რწმენა იქადაგა მოიძულეს და სამშობლოდან გააძევეს. შენს შუამავლობას თუკი მოვესწრები აუცილებლად დაგეხმარები.

ამ შეხვედრის შემდეგ დიდი დრო არ გასულა, ვარაქა გარდაიცვალა. ზეშთაგონებაც ერთხანს შეწყდა.[3]



დიდი ალლაჰი მომდევნო აიათებში შუამავალს უბრძანებს:

وَكَذَلِكَ أَوْحَيْنَا إِلَيْكَ رُوحاً مِّنْ أَمْرِنَا مَا كُنتَ تَدْرِي مَا الْكِتَابُ

وَلا الإِيمَانُ وَلَكِن جَعَلْنَاهُ نُوراً نَّهْدِي بِهِ مَنْ نَّشَاء مِنْ عِبَادِنا

وَإِنَّكَ لَتَهْدِي إِلَى صِرَاطٍ مُّسْتَقِيمٍ

**„და სწორედ ამგვარად ზეშთაგაგონეთ შენ სული ჩვენი ბრძანებისგან. არ იცოდი შენ რა არის წიგნი და არც რწმენა. მაგრამ ჩვენ დავადგინეთ იგი ნათელად. დავადგენთ მისით ჭეშმარიტ გზას, ვინებებთ ვისაც, რამეთუ, უეჭველად, შენ უწინამძღვრებ ჭეშმარიტი გზისკენ."**[4]

إِنَّا أَوْحَيْنَا إِلَيْكَ كَمَا أَوْحَيْنَا إِلَى نُوحٍ وَالنَّبِيِّينَ مِن بَعْدِهِ

**„უეჭველად, ზეშთაგაგონეთ შენ, (ისე) როგორც ზეშთავაგონეთ ნუჰს (ნოეს) და მის შემდგომ შუამავლებს..."**[5]

ალლაჰის შუამავლისთვის პირველი ზეშთაგონების პირველი სიტყვა **„წაიკითხე"** რომ იყო, ამას თავად ასე განმარტავს:

3. ბუჰარი, ვაჰი 1 ენბია 21, თეფსირ 96, მუსლიმი იმანი 252.
4. სურა შურა, აიათი 52.
5. სურა ნისა, აიათი 163.





*„წაიკითხე! ყველაფერი წაიკითხე, ალლაჰის წიგნი წაიკითხე! ალლაჰის აიათები წაიკითხე! ყველა წიგნი წაიკითხე! მუდამ იკითხე ჭეშმარიტ გზაზე დასადგომად, მცდარ გზას დასაშორებლად, რწმენის გასამთლიანებლად წაიკითხე! ალლაჰის სახელით წაიკითხე, გამჩენი ღმერთის სახელით წაიკითხე! წაიკითხე უდიდესი ღმერთის სახელით, რომელმაც ადამიანი შედედებული სისხლისგან შექმნა, მას მისცა შესაძლებლობა ყველაფერი წაეკითხა, გაენათლებინა, გაეგო, აეხსნა და ეცხოვრა. წაიკითხე ალლაჰის სახელით, რომელმაც ადამიანს მიანიჭა წყალობა, კითხვა შესძლებოდა! წაიკითხე იმისათვის, რომ ისწავლო! კალმის ძლევამოსილებით დაწერილი ყოველი სტრიქონი წაიკითხე! წაიკითხე ალლაჰის სახელით ის, რაც ადამიანს ასწავლის იმას, რაც არ იცის.“*

ბრძანება **„წაიკითხე“,** მხოლოდ კითხვის მნიშვნე-ლობას არა ატარებს. ეს არის ჯერ სულიერი განწმენდა, შემდეგ წაკითხულის და თვალით ნანახი საოცრებების სრული აღქმა. ამასთან ერთად ის, ბუნებაში ღვთიური გამოვლინებების ამოკითხვა, შეცნობა და ყურანის მოწოდებით ცხოვრებაა.

პირველად ზეგარდმოვლენილი აიათებიდან ასეთი დასკვნის გაკეთებაა შესაძლებელი:

ყველა საქმე ალლაჰის სახელით უნდა დაიწყოს ადამიანმა.

ერთი წვეთი სისხლისგან, უნიკალური ფორმით შექმნილმა ადამიანმა ალლაჰის წინაშე არარაობა და უძლურება არ უნდა დაივიწყოს.

الَّذِي عَلَّمَ بِالْقَلَمِ  عَلَّمَ الإِنسَانَ مَا لَمْ يَعْلَمْ





**„რომელმაც კალმით (წერა) შეასწავლა! შეასწავლა ადამიანს ის, რაც მან არ იცოდა!“**[6]

ამ აიათში, ალლაჰი, ადამიანს ცოდნის უდიდეს მნიშვნელობას ამცნობს. ამასთან ერთად ამცნობს, რომ ყველაფერი ის, რაც ადამიანმა იცის, მას უდიდესმა ღმერთმა შეასწავლა. რაც აჩვენებს, რომ ღმერთი მოწყალეა.



პირველი ზეშთაგონების შემდეგ, ერთხანს ზეშთაგონება არ გარდმოვლინებულა. ეს, ერთი შეხედვით, შემდგომში ერთმანეთის მიყოლებით ჩამოსული ზეშთაგონების მოსამზადებლად იყო. ზეშთაგონების აღქმა იმდენად საპასუხიმგებლოა, რომ მისი საკუთარ თავზე აღება ძნელად წარმოსადგენია. უდიდესი ღმერთი ბრძანებს:

إِنَّا سَنُلْقِي عَلَيْكَ قَوْلاً ثَقِيلاً

**„უეჭველად, ჩვენ ზეგარდმოვავლენთ შენზე მძიმე სიტყვას.“**[7]

ალლაჰის შუამავალმა ﷺ ცხადი სიზმრების შემდეგ, მოულოდნელად პირისპირ ზეშთაგონების ანგელოზი რომ დაინახა, მღელვარებამ შეიპყრო. წმინდა ხატიჯეს ნუგეშისცემამ და ვარაყას მხარდაჭერამ, მას გულში რწმენის სითბო აგრძნობინა. ის ზეშთაგონების ხელახლა დაწყებას მოუთმენლად ელოდა. დროდადრო პირველი ზეშთაგონების ადგილას — ჰირას მთაზე — ადიოდა და გულს იმშვიდებდა.

6.. სურა ალაქი, აიათები 4-5.

7. სურა მუზზემმილი, აიათი 5.





ამ პერიოდში მას ყველაზე მეტად წმინდა ხატიჯე უჭერდა მხარს. ამიტომაც იყო, რომ წმინდა შუამავალს მისი სულის სიწმინდე, სიფაქიზე და გამჭვირვალობა არასდროს დავიწყებია. წმინდა ხატიჯეს გარდაცვალების შემდეგ, ის ყურბანს თუ დაკლავდა, მისგან ერთ ნაწილს აუცილებლად ხატიჯეს ნათესავებს გაუგზავნიდა. ეს ალლაჰის შუამავლის მისდამი პატივსაცემი და დაუვიწყარი მოგონება იყო.



ალლაჰის შუამავალს ისეთი ბედი ხვდა წილად, როგორიც სხვა შუამავლებს არ რგებიათ. ალლაჰი მხოლოდ მას მიმართავდა სიტყვით „საყვარელო."

მირაჯი (ცად ამაღლება) შუამავლებს შორის მხოლოდ მას ხვდა წილად.

მისი უპირატესობა დამტკიცებულია იმითაც, რომ მან მესჯიდი აყსაში ყველა შუამავალს იმამობა (წინამძღოლობა) გაუწია. წმინდა მუსას საიდუმლოს, როცა მას ღმერთმა მიმართა: **„...შენ ვერასოდეს დამინახავ მე..."**, — წმინდა მუჰამმედისთვის ﷺ ცად ამაღლებით აეხადა ფარდა.[8]

8. **„...შენ ვერასოდეს დამინახავ მე..."** (სურა არაფი, აიათი 143) წმინდა მუსამ (მოსე) სინას მთაზე ალლაჰთან სასაუბროდ მოსამზადებელი პერიოდი გაიარა. 30 დღეს 10 დღე კვლავ დაუმატა და 40 გახადა. მარხვის შემდეგ ღმერთი წმინდა მუსას ესაუბრა არა ენით ან ხმის მსგავსი მატერიალური საშუალებებით, არამედ ისე, როგორც უკვდავი ხმის საგანძურით. 70-მა პიროვნებამ, რომლებიც წმინდა მუსასთან მოწმედ იყვნენ მოყვანილი, ჯებრაილ ანგელოზის ეს ღვთიური სიტყვა ვერ გაიგონა. წმინდა მუსა ღვთიური გამოცხადების პირისპირ ისე წარსდგა, თითქოს თავისთავისთვის უცხო ყოფილიყო. მან დაკარგა დროისა და ადგილმდებარეობის შეგრძნება, დაავიწყდა ამქვეყნად იმყოფებოდა თუ იმ-

ნამაზი, რომელიც ღმერთთან შეხვედრის მომენტია, მისი მორწმუნეთათვის გულში ჩასახლებულ ცად ამაღლებად იქნა შეთავაზებული. ნამაზი (ლოცვა) თავდაპირველად დღეში 50-ჯერ იყო ნაბრძანები. მაგრამ ალლაჰის შუამავლის თხოვნით დღეში ხუთჯერ ლოცვა დაწესდა ფარძად.

წმინდა შუამავალი, რომელიც ობოლი და წერა-კითხვის უცოდინარი იყო, ღვთისმსახურებითა და აღზრდით მთელი კაცობრიობის გულად, უხილავი სამყაროს მასწავლებლად და გზის მაჩვენებელ ვარსკვლავად იქცა.

**წმინდა მუსამ** რელიგიური სამართლის ნორმები ამცნო თავის ხალხს, **წმინდა დაუდმა** ალლაჰზე ლოცვა-ვედრებით განსაკუთრებული ღირსება მიიღო, **წმინდა ისა** მცირედით კმაყოფილების, თავდაბლობისა და მშვიდი

ქვეყნად. იმისთვის, რომ უზენაესი ღმერთი ეხილა, მასში სიყვარულის უსაზღვრო გრძნობამ გაიღვიძა. გაფრთხილებამ: „ვერ შეძლებ ჩემს ხილვას," — ის იქამდე მიიყვანა, რომ საკუთარი თავი დაავიწყდა და დაჟინებით ცდილობდა ღმერთი დაენახა. ამის გამო უდიდესმა ღმერთმა მას ამცნო, თვალყური ედევნებინა მისთვის. და თუკი მთა ადგილზე დარჩებოდა, მას დაინახავდა. გადმოცემის მიხედვით, უთვალავი ფარდის უკნიდან როგორც კი უდიდესი ღმერთის სილამაზე გამოვლინდა და მთაზე აირეკლა, მთა ჩაიქცა. ამ საშინელი სურათის მნახველმა წმინდა მუსამ გრძნობა დაკარგა. როგორც კი გრძნობაზე მოვიდა, უდიდეს ღმერთს თაყვანი სცა და იმის გამო, რომ ზღვარს გადავიდა, მიტევება სთხოვა. ყურანის ამ გადმოცემით შემდეგ დასკვნამდე შეიძლება მივიდეთ: ამ სამყაროში ალლაჰის გამოცხადებას რომ გაუძლოს, ისეთი არსება არ არსებობს! ამ ფაქტს ადასტურებს ის, რომ მთამ სულ მცირე ფორმით გამოხატულ გამოცხადებას ვერ გაუძლო და აღიგავა პირისაგან მიწისა. უდიდესი ღმერთი უხილავი არსებაა. ეს არის მიზეზი იმისა, რომ ყურანში მორწმუნეების აღწერისას რამდენჯერმეა ნათქვამი **„მათ უხილავის სწამთ"**. მეორე მხრივ, უდიდესი ღმერთის გამოცხადების დასანახად ადამიანი სუსტია. ამ ფაქტის მტკიცებულება ის არის, რომ წმინდა მუსამ გრძნობა დაკარგა.





ღვთისმსახურების სასწავლებლად მოევლინა ქვეყანას, ისლამის შუამავალმა **წმინდა მუჰამმედმა** ﷺ კი, ყოველივე ამასთან ერთად, საზოგადოება ზნეობრივად აამაღლა, გული გაუწმინდა და ალლაჰზე ლოცვა ასწავლა, თავისი ცხოვრებით მაგალითად იქცა. ერთი სიტყვით, ყველა შუამავლის კეთილი თვისება თავისთავში შეკრიბა. მემკვიდრეობა, გვარიშვილობა, მიმზიდველობა და სრულყოფილება, ბედნიერება — ყველაფერი ეს მასში გაერთიანდა.

უეჭველია, რომ მისი 40 წლიანი ცხოვრება, კაცობრიობისათვის ახალი ეპოქის დასაწყისი იყო. 40 წლის განმავლობაში ის ცხოვრობდა წარმოუდგენლად ბნელ საზოგადოებაში.

ძველი ერებისა და შუამავლების ისტორიაში განკითხვის დღეზე, სამოთხესა და ჯოჯოხეთზე არაფერი იწერებოდა. ისინი, მათ მიერ დაწესებული მაღალი ზნეობითა და უმწიკვლო ჩვეულებით ცხოვრობდნენ. ჰირას გამოქვაბულში, ღვთიური გამოცხადების შემდეგ, კი ყველაფერი ძირფესვიანად შეიცვალა.

## ზეშთაგონების ჭეშმარიტება და გარდმოვლენის ფორმები

ზეშთაგონებას მინიშნება, დამწერლობა, ფარული სიტყვა და სხვა მსგავსი მნიშვნელობა აქვს. უდიდესი ალლაჰი თავის სურვილს შუამავლებს ამცნობს ისეთი

ფორმით, როგორითაც სურს. უდიდესი ღმერთი ასე ბრძანებს.

وَمَا كَانَ لِبَشَرٍ أَن يُكَلِّمَهُ اللَّهُ إِلا وَحْياً أَوْ مِن وَرَاء حِجَابٍ أَوْ يُرْسِلَ

رَسُولاً فَيُوحِيَ بِإِذْنِهِ مَا يَشَاءُ إِنَّهُ عَلِيٌّ حَكِيمٌ

**„და არ ყოფილა ადამიანისთვის, რომ დალაპარაკებოდა მას ალლაჰი, თუ არა ზეშთაგონებად ან საფარველის მიღმა, ან წარმოგზავნის შუამავალს, და მაშინ ზეშთააგონებს მისი ნებით. უეჭველად, იგი უზენაესია, ბრძენია.“**[9]

წმინდა აიშეს გადმოცემის მიხედვით, როცა ალლაჰის შუამავალს ჰკითხავდნენ ზეშთაგონების შესახებ, ასე პასუხობდა:

„ის ზოგჯერ ისე მოდის, როგორც ზარის ხმა, ერთმანეთის მიყოლებით, ეს ზეშთაგონების ყველაზე მძიმე გამოვლინებაა. როცა უდიდესი ალლაჰის ნაბრძანებს გავიგებ და დავიზეპირებ, ანგელოზი მშორდება. ზოგჯერ ანგელოზი ჩემთან ადამიანის სახით მოდის და მელაპარაკება, მის ნათქვამს მაშინვე ვიმახსოვრებ.“[10]

ისლამის მკვლევარები, სხვადასხვა გადმოცემებში ზეშთაგონების მოვლინების ფორმებზე, ამგვარად საუბრობენ:

1. ზეშთაგონება - ზოგჯერ ძილში დანახული, შემდეგ ახდენილი ცხადი სიზმრის ფორმით ევლინებოდა.

---

9. სურა შურა, აიათი 51.
10. ბუჰარი, ბუდეი ვაჰი, 1/2 მუსლიმი, ფედაილი 87.





2. სრულყოფილი ზეშთაგონება, წმინდა შუამავალს ﷺ გულში უჩნდებოდა, ისე, რომ ანგელოზებს ვერ ხედავდა.

3. ზეშთაგონების ანგელოზი — „ჯებრაილი“, ადამიანის სახით მიდიოდა და ამცნობდა ზეშთაგონებას.“[11]

აბდულლაჰ იბნ აბბასის გადმოცემული ქვემოთ მოცემული თქმულება ამგვარი ზეშთაგონების ლამაზი მაგალითია:

„მამაჩემთან აბბასთან ერთად ალლაჰის შუამავლს ვეახელით.

მის გვერდით კაცი იდგა და ეჩურჩულებოდა. ამიტომ მამაჩემს ყურადღება ვერ მიაქცია. როდესაც წამოვედით მამამ მითხრა:

—შვილო, ნახე ალლაჰის შუამავალმა ყურადღება არ მომაქცია?

—მამიკო! მის გვერდით კაცი იყო, იმას ესაუბრებოდა. ვუთხარი მე.

ამის შემდეგ მაშინვე მასთან დავბრუნდით. მამამ ჰკითხა:

— ალლაჰის შუამავალო! აბდულლაჰს ასე და ასე ვუთხარი, მან კი მითხრა, რომ თქვენ ვილაც კაცს ესაუბრებოდით. თქვენს გვერდით მართლაც იყო ვინმე?

ალლაჰის შუამავალმა მე მომმართა:

11. ერთ დღეს, როცა წმინდა შუამავალი მეჩეთში იყო, ჯებრაილი ადამიანის სახით მასთან მივიდა და რწმენის, ისლამის, სიკეთისა და განკითხვის შესახებ შეკითხვები დაუსვა. ამგვარად უნდოდა, რომ მის თანამედროვეებს რწმენა შეესწავლათ. ამ ამბის გადმომცემ ჰადისს „ჯებრაილის ჰადისი“ ეწოდა (იხ. ბუჰარი, იმანი, 37; მუსლიმი, იმანი 1, 5).

—აბდულლაჰ, შენ ის დაინახე?

—დიახ, დავინახე.

—ის ჯებრაილი იყო. ამიტომაც თქვენ ყურადღება ვერ მოგაქციეო. “[12]

4. ზეშთაგონება ზოგჯერ უცნაური ზარის ხმით მოდიოდა. ზეშთაგონების მოვლინება რომ დამთავრდებოდა, წმინდა შუამავალმა ﷺ ნგელოზის მონათხრობი იცოდა.

5. ჯებრაილი ზეშთაგონებით ორჯერ გამოეცხადა ისეთი ფორმით, როგორიც იყო სინამდვილეში. პირველად — ჰირას გამოქვაბულში — პირველი ზეშთაგონებისას და მეორედ — ცად ამაღლების ღამეს — სიდრეი მუნთეჰაზე.

6. შუამავალმა ზეშთაგონება ცად ამაღლებისას მიიღო ისე, რომ ანგელოზი იქ არ იყო. დიადმა ალლაჰმა შუამავალ მუჰამმედს ﷺ ზეშთაგონება ყოველგვარი შუამავლის გარეშე მოუვლინა.

7. ზოგჯერ, როცა ალლაჰის შუამავალს ﷺ ეძინა ჯებრაილი მას ზეშთაგონებას ამცნობდა. ზოგიერთი მუფესსირები (განმარტების მიმცემი), სურაში — ქევსერ, სიუხვედ ამ ფორმით ჩამოსულ ზეშთაგონებას თვლიდა.

წმინდა შუამავლის ﷺ თანამედროვეების გადმოცემით, ზეშთაგონების მოვლინების მომენტში, ის ნაღვლიანობდა, სახეზე ფერი მისდიოდა თვალები ეხუჭებოდა და თავს დაბლა ხრიდა. ამის მხილველებიც თავს ძირს ხრიდნენ. ზეშთაგონების დასრულებამდე ვერავინ

12. აჰმედი 1. 293-254. 254. ჰეისემი. IX. 276.





ბედავდა თავი აეწია და წმინდა შუამავლის ამ მდგომარეობისათვის ეცქირა.

ზოგჯერ ზეშთაგონების მოვლინებისას, მის სახესთან ფუტკრის ზუზუნის მსგავსი ხმა ისმოდა. ალლაჰის შუამავალი ამ დროს ჩქარა სუნთქავდა, ყველაზე ცივ დღეებშიც კი წვეთ-წვეთობით ოფლი ჩამოსდიოდა.

როგორც ზეშთაგონების ჩამწერთაგან ზეიდ იბნ საბითი გვამცნობს, ზეშთაგონების მიღების სიმძიმე, მისი შინაარსის სიმძიმეზე იყო დამოკიდებული. როდესაც ზეშთაგონება შეპირებისა და სასიხარულო ხასიათის მატარებელი იქნებოდა, ჯებრაილი ადამიანის სახით მოდიოდა, რაც წმინდა შუამავალს არ აწვალებდა, მაგრამ თუ ზეშთაგონება ტანჯვა-წვალებასა და გაფრთხილებას შეეხებოდა, მაშინ ის ზარის საშინელ ხმას გავდა.

წმინდა შუამავალს, როცა ზეშთაგონება აქლემზე ჯდომის დროს მოევლინებოდა, ცხოველი მის სიმძიმეს ვერ უძლებდა, ჩაიმუხლებდა და მიწაზე წვებოდა. სურას — მაიდა — მე-3 აიათის მოვლინების დროს წმინდა შუამავალი იჯდა აქლემზე, რომელსაც სახელად „ადმა“ ერქვა, როგორც კი აიათის ზეგარდმოვლენა დაიწყო, ადბა ისე წაიქცა, თითქოს ფეხები მოეკვეთაო. ალლაჰის შუამავალიც აქლემიდან ძირს ჩამოვიდა.

ზეიდ იბნ საბის უთქვამს:

„ალლაჰის შუამავლის გვერდით ვიყავი, მან ამ დროს ზეშთაგონება მიიღო. მას მუხლი ჩემს მუხლზე ედო. ვფიცავ ალლაჰს იმ მომენტში ალლაჰის შუამავლის მუხლი ისეთი მძიმე იყო, რომ ცოტაც და მუხლი გადამტყდებოდა.[13]

13. აჰმედი V 190-191 1. ბუჰარი, ბუდეილი, ვაჰი, 1/2 უმრე 10; მუსლიმი ფედაუდი, ზშ. ჰუდუდე 13; თირმიზი, თეფისირი 23/3173, აჰმედი V 327.

პოლითეისტები, რომლებიც უარყოფდნენ ყურანს, იყენებდნენ ცრუ არგუმენტებს, რომ ზეშთაგონება ალლაჰის შუამავლის გულში მისი ფიქრის შედეგი იყო. უეჭველია, რომ მათ მიერ წინ წამოწეულ ამ პრეტენზიებს არაფერი შეიძლება ეწოდოს, გულში მათი ცნობიერების უძლურებისა და მათი ანტაგონიზმის გარდა. სხვა რაიმეს თქმა საჭირო არ არის.

პირველი ზეშთაგონების მიღების დროს, ანგელოზის დანახვით განცდილი შიში ორიენტალისტებმა აღმოსავლეთმცოდნეებმა ჰალუცინაციას მიაწერეს. ისინი ამტკიცებენ, რომ ზეშთაგონების მიღება მის შინაგან სამყაროსთანაა დაკავშირებული. სინამდვილეში ის სხვა რამ იყო. ჯებრაილის მიერ ალლაჰის შუამავალზე განხორციელებული სამჯერადი იძულება და დატოვება, ზეშთაგონების შინაგანი სამყაროდან კი არა, გარე ძალის ზემოქმედებით მომდინარეობდა და ეს მის გასაძლიერებლად ხდებოდა.

ზეშთაგონების გარკვეული დროით შეწყვეტაც მეტყველებს იმაზე, რომ ის წმინდა შუამავლის ღრმა ფიქრებთან არანაირ კავშირში არ იყო. რადგანაც ზეშთაგონების შეწყვეტა და წმინდა შუამავლის მოუთმენელი ლოდინი იმის მაჩვენებელია, რომ ის ალლაჰის შუა-

2. ზეიდ იბნ საბითი ზეშთაგონებების ჩანაწერი იყო. როცა წმ. შუამავალი მედინაში გადავიდა, ზეიდი 12 წლისა დაობლდა. ბავშვობაში 17 სურა დაიზეპირა. ალლაჰის შუამავალმა ბრძანა, რომ მისთვის სირიული ენა და ივრითი ესწავლებინათ. 40 დღეც კი არ მოანდომა, 2 ენა ისწავლა და წმინდა შუამავალს ჩანაწერებს სირიულად და ივრითულად უკეთებდა. მისი ყველაზე მადლმოსილი საქმე, ორ თანამედროვესთან ერთად ყურანის დალაგება და აკინძვა. გარდაიცვალა ჰიჯრის 45-ე წელს, მედინაში. გადმოგვცა 92 ჰადისი.
3. აჰმედი, II, 176, VI, 445;
იბნი საადი I,197, თაბერი, თეფსირი VI, 106.





მავლის ნება-სურვილის გარეშე ცხადყოფილი ჭეშმარიტებაა.

წმინდა შუამავალმა წინასწარ არც კი იცოდა, რომ მას ზეშთაგონება მოევლინებოდა. აიათში ასეა ნაბრძანები:

وَمَا كُنتَ تَرْجُو أَن يُلْقَى إِلَيْكَ الْكِتَابُ إِلا رَحْمَةً مِّن رَّبِّكَ
فَلا تَكُونَنَّ ظَهِيراً لِّلْكَافِرِينَ

**„არ მოელოდი, რომ ზეგარდმოევლინებოდა წიგნი, მაგრამ ეს იყო წყალობა შენი ღმერთისგან. ამიტომ არასდროს გამოექომაგო ურწმუნოებს!“**[14]

აიათებსა და ჰადისებს შორის აშკარა სხვაობა ყველაზე ნათელი მტკიცებულებაა იმისა, რომ ყურანი ზეშთაგონების შედეგია.

ზოგჯერ ისეთი ვითარებაც იქმნებოდა, რომ წმინდა შუამავალი იძულებული იყო თავად გადაეწყვიტა, მაგრამ მიუხედავად ამისა, ის ზეშთაგონების ჩამოსვლას ელოდებოდა. ამის მაგალითია, „პირველი ჰადისები“[15] და ებრაელების მიერ დასმული ზოგიერთი შეკითხვები, რომლებსაც წმინდა შუამავალმა ﷺ პასუხი მხოლოდ ზეშთაგონების შემდეგ გასცა.

ყურანი წმინდა შუამავლის ﷺ შეთხზული რომ ყოფილიყო, ამგვარ უხერხულობაში ჩავარდნას მაშინვე პასუხის გაცემას არჩევდა.

14. სურა ყისასი, აიათი 86.
15. **ჰალუცინაცია:** ფრანგული სიტყვაა და ნიშნავს: II. გრძნობას, რომელიც იწვევს ისეთ მოჩვენებებს, როგორიც შეზოფრენიისა და პარანოიის მსგავსი დაავადებების.
2. ისეთი რამეების სინამდვილედ ჩათვლას, რაც სინამდვილეში არ არსებობს.

ზოგიერთი ზეშთაგონება, ჩამობრძანების მომენტში, წმინდა შუამავლისათვის არასასურველი ხასიათის იყო. ზოგი მისი შეხედულებების სიმცდარეს ამცნობდა, ზოგჯერაც უბრძანებდა იმას, რისკენაც თვითონ არ იხრებოდა. ღვთის ბრძანებაში იოტისოდენა ცდომილებაც რომ ყოფილიყო, მას საშინელი დაქანცვა ემუქრებოდა. ყველაფერი ეს იმის მტკიცებულებაა, რომ ყურანი წმინდა შუამავლის ფიქრების შედეგი არ არის.

ერთ დღეს წმინდა შუამავალი ﷺ ყურაიშელების ბელადებს ისლამს აცნობდა, ამ დროს მათ შეუერთდა უკვე გამუსლიმანებული, მადლმოსილი — თანამიმდევარი აბდულლაჰ ბინ უმმი მექთუმი, რომელსაც თვალებში სინათლე აკლდა. მას სურდა ალლაჰის შუამავალს განემარტა ზოგიერთი იმ ზეშთაგონების შინაარსი, რომელიც მისთვის გაუგებარი იყო. გაჯიუტებულ ყურაიშელებთან მრავალგზის მცდელობით დაქანცული ალლაჰის შუამავალი ყურადღებას ვერ აქცევდა აბდულლაჰ ბინ უმმი მექთუბს, რომელიც დაჟინებით ელოდა პასუხს. საქმე იქამდე მივიდა, რომ ალლაჰის შუამავალს, თანამიმდევრის მიმართ სახეზე მკაცრი გამომეტყველება მიეცა. ამის საპასუხოდ შემდეგი ზეშთაგონება ჩამობრძანდა:

أَمَّا مَنِ اسْتَغْنَى فَأَنتَ لَهُ تَصَدَّى

وَمَا عَلَيْكَ أَلا يَزَّكَّى وَأَمَّا مَن جَاءكَ يَسْعَى وَهُوَ يَخْشَى فَأَنتَ

عَنْهُ تَلَهَّى كَلا إِنَّهَا تَذْكِرَةٌ فَمَن شَاء ذَكَرَه





**„...მაგრამ ვისაც შეგონება არ ესაჭიროება, თუმცაღა შენ მიილტვი მისკენ, და არაა ვალი შენი, განიწმინდება თუ არ იგი! მაგრამ ვინც მოგეახლოს წადილით და შიშობს ღმერთისგან იგი, მაგრამ შენ არ აქცევ ყურადღებას მას! არა! უეჭველად, იგია შეგონება! და ვინც ინებებს, შეიგონებს იგი! “**[16]

ამ აიათის ჩამობრძანების შემდეგ ალლაჰის შუამავალი ﷺ იბნი უმმი მექთუმს ძალიან თავაზიანად და პატივისცემით ეპყრობოდა:

„გამარჯობა შენ, ვის გამოც ალლაჰმა მისაყვედურა" — უთქვამს მისთვის.[17]

წმინდა შუამავალი ალლაჰის ბრძანებებს ზოგჯერ ისეთი სახით იღებდა, რომ, მანამ, ვიდრე უზენაესი ალლაჰი თვითონ არ აუწყებდა. მას ამ სურების ახსნა არ შეეძლო. ამის მაგალითი ეს აიათია:

لِّلَّهِ ما فِي السَّمَاوَاتِ وَمَا فِي الأَرْضِ وَإِن تُبْدُواْ مَا فِي أَنفُسِكُمْ أَوْ تُخْفُوهُ يُحَاسِبْكُم بِهِ اللَّهُ

**„ალლაჰისაა ის, რაცაა ცათა შინა და ქვეყანასა ზედა. განაცხადებთ თუ დაფარავთ რაც გაქვთ სულში, ამაზე ალლაჰი განგსჯით. და მიუტევებს, ინებებს ვისაც, და დასჯის, ინებებს ვისაც. უეჭველად, ალლაჰი ყოვლისშემძლეა!“**[18]

ამ აიათის ჩამოსვლის შემდეგ, წმინდა შუამავალს თანამედროვეებმა ჰკითხეს:

16. სურა აბესე, აიათები 5-12.
17. ვაჰიდი გვ. 471.
18. სურა ბაყარა, აიათი 284.

— „ალლაჰის შუამავალო, როგორ აღვიქვათ ეს აიათი?“

უპასუხა:

— „ეს რას ნიშნავს? თუ თქვენ ღვთიური წიგნებით მოძღვრულების (იუდეველებისა და ქრისტიანების) მსგავსად „გავიგონეთ, მაგრამ არ ვეთანხმებითო“ — გინდათ თქვათ? თქვენ უნდა ამბობდეთ: „გავიგონეთ და დავემორჩილეთ! ღმერთო ჩვენო! გვაპატიე, შენ დაგიბრუნდებით!“[19]

იმის გამო, რომ აიათის მნიშვნელობა დაფარული იყო და ნათელი ახსნა-განმარტება ვერ მისცა, შუამავალი ალლაჰს მიენდო და დახმარება სთხოვა. რამდენიმე ხნის შემდეგ გარდმოევლინა აიათი და დაფარული აზრი მხოლოდ ამის შემდეგ განიმარტა:

لاَ يُكَلِّفُ اللّهُ نَفْساً إِلاَّ وُسْعَهَا لَهَا مَا كَسَبَتْ وَعَلَيْهَا مَا اكْتَسَبَتْ رَبَّنَا لاَ
تُؤَاخِذْنَا إِن نَّسِينَا أَوْ أَخْطَأْنَا رَبَّنَا وَلاَ تَحْمِلْ عَلَيْنَا إِصْراً كَمَا حَمَلْتَهُ عَلَى الَّذِينَ
مِن قَبْلِنَا رَبَّنَا وَلاَ تُحَمِّلْنَا مَا لاَ طَاقَةَ لَنَا بِهِ وَاعْفُ عَنَّا وَاغْفِرْ لَنَا وَارْحَمْنَا أَنتَ
مَوْلاَنَا فَانصُرْنَا عَلَى الْقَوْمِ الْكَافِرِينَ

**„ალლაჰი არ აკისრებს არც ერთ სულს იმაზე მეტს, რაც მას ძალუძს. მისი იქნება რა სიკეთესაც მოიხვეჭს და მის წინააღმდეგ, რა ავიც მოიხვეჭოს. ღმერთო ჩვენო! ნუ მოგვკითხავ, თუკი დაგვავიწყდა ან შევცდით! ღმერთო ჩვენო! არ გვატვირთო მძიმე ტვირთი, როგორც იმათ ატვირთე, ვინც ჩვენ უწინარეს იყო!... ღმერთო ჩვენო! არ**

19. მუსლიმი, იმანი, 200, აჰმედი, 1, 233, ვაჰიდი, გვ. 37.

**დაგვაკისრო ის, რისი ძალაც არ შეგვწევს და მოგვიტევე ჩვენ, შეგვინდე და შეგვიწყალე! შენ ხარ მბრძანებელი ჩვენი და დაგვეხმარე ურწმუნო ხალხის წინაშე!“**[20]

თანამედროვეებმა ამ აიათის შემდეგ გაიგეს, რომ ადამიანები პასუხისმგებელნი არიან „მათი შესაძლებლობების შესაბამისად.“

თუკი აიათი გაუგებარი იქნებოდა წმინდა შუამავალი მანამ არ აძლევდა მას რაიმე ახსნა-განმარტებას, სანამ განმარტებითი აიათი არ ჩამოვიდოდა. ეს კიდევ ერთი მტკიცებულებაა იმისა, რომ ყურანი ალლაჰისგანაა მოვლენილი. წინააღმდეგ შემთხვევაში ის ამგვარ ცნობას არ გაავრცელებდა, ან მას განმარტებასაც დაურთავდა. ყველაფერი ეს მხოლოდ ყურანის ბრწყინვალების მაჩვენებელია.

ყურანში აღწერილი უხილავი ამბები ნათელი მტკიცებულებაა იმისა, რომ ის ღვთიური ზეშთაგონების კვალია.

ყურანში ძველი ისტორიის ამსახველი ცნობები სინამდვილის შესაბამისადაა გადმოცემული. მექაში კი მე-7 საუკუნეში საერთოდ არ მოიპოვებოდა რაიმე კულტურული ან საზოგადოებრივი დაწესებული ამ საკითხებთან დაკავშირებით.

არ არსებობდა ერთი ადამიანიც კი, რომელსაც ამაზე რაიმე სცოდნოდა. ყველა ისტორიული ცნობა ვაჭრების მიერ ლეგენდების სახით მოტანილი სპარსული მოთხრობები იყო. ყურანში მოცემული ისტორიული ცნობები კი დიდ სიმეტრიულობასა და მთლიანობას აჩვე-

20. სურა ბაყარა, აიათი 286.

ნებს. ის არ არის ცნობები, რომლის გადმოცემაც ადამიანის ჭკუასა და ინტუიციას შეუძლია.

ამ მდგომარეობაში ჭკვიანმა ადამიანმა უნდა იფიქროს: გაუნათლებელ საზოგადოებაში გაზრდილი, წერა-კითხვის უცოდინარი ადამიანი, ღვთიური საფუძვლების გარეშე, შეძლებდა განა ყურანისთვის უზადლო მნიშვნელობის მინიჭებასა და ისტორიულ წყაროდ ქცევას.

ესეც აჩვენებს იმას, რომ ყველაფერი ის, რასაც ალლაჰის შუამავალი გვამცნობს, მას ალლაჰისგან ზეშთაგონებით მოევლინა.

ყურანში ასევე გადმოცემულია მომავალთან დაკავშირებული ამბები. ეს ამბები აღსრულდა, როცა დრო მოვიდა, თანაც ისე, როგორც ყურანშია მოცემული და დღესაც აგრძელებს აღსრულებას. ყურანი მუდამ წინ მიდის, ცოდნა და მეცნიერება კი მას უკან მიჰყვება. ყურანში აღნიშნული ქვემოთ მოცემული ეს შემთხვევაც ამის მაგალითთაგან ერთ-ერთია:

წითელი ზღვის აზვირთებულ ტალღებში დასახრჩობად განწირული ფარაონი იძულებული გახდა თავის გადასარჩენად რწმენას ჩასჭიდებოდა. უდიდესმა ალლაჰმა ბრძანა:

آلآنَ وَقَدْ عَصَيْتَ قَبْلُ وكُنتَ

مِنَ الْمُفْسِدِينَ





**„ნუთუ ახლა! აკი, წინათ ურჩობდი და იყავი ბუნტისთავი?!“** (უბედურება გეწვია თუ არა, დაჭკვიანდი; თუ არ დაზიანდები კვლავ ძველებურად ამბოხებას გააგრძელებ! ახლა ასე გავაკეთებ, შენმა *რწმენისკენ მიმართვამ უკვე ძალა დაკარგა).*[21]

უზენაესმა ალლაჰმა უკვე გამოუვალ მდგომარეობაში ჩავარდნილი ფარაონის რწმენა აღარ მიიღო“.

فَالْيَوْمَ نُنَجِّيكَ بِبَدَنِكَ لِتَكُونَ لِمَنْ

خَلْفَكَ آيَةً وَإِنَّ كَثِيراً مِّنَ النَّاسِ عَنْ آيَاتِنَا لَغَافِلُونَ

**„მაშ, დღეს ჩვენ შენ გადაგარჩენთ სხეულად, რათა იქმნა სასწაულად შენს შემდგომთათვის. უეჭველად, უმეტესი ხალხთაგან, ჩვენი სასწაულების შესახებ ცოდნას არ ფლობენ.“**[22]

ზემაჰშერი ამ აიათს ასე განმარტავს:

„შენ ზღვის სანაპიროზე გაგიყვანთ და შეგინახავთ. შენი გვამი გაუფუჭებელ მდგომარეობაში და შიშველი, მომავალი თაობის გაკვეთილი იქნება.“[23]

ფარაონის გვამი, წლების განმავლობაში უშედეგო ძებნის შემდეგ, სანაპიროზე სეჯდეზე დამხობილი იპოვეს. ეს მისი სიკვდილის წინა ბოლო წამი იყო. ბოლო წამში ნანახი სცენის ზეგავლენით რწმენის მიღება უნდოდა, მაგრამ უიმედობის გამო მიღებული რწმენა არ ჩაეთვალა. აი, ასეთ სიტუაციაში, დაახლოებით 3000 წლის განმავ-

21. სურა იუნუსი, აიათი 91.
22. სურა იუნუსი, აიათი 92.
23. ზემაჰშერი III, 24.

ლობაში, მისი გვამი არ გაიხრწნა და ისე, როგორც აიათშია ნაბრძანები, კაცობრიობას ეჩვენა საოცარი სურათი. ეს სინამდვილე იმ საოცრებათაგან მხოლოდ ერთია, რომელთა შესახებაც უდიდესი ღმერთი ყურანში გვამცნობს და რომელიც განკითხვის დღემდე გაგრძელდება.

ყურანის ძირითადი მიზანი თევჰიდის (მონოთეიზმი) პრინციპით ადამიანების ჭეშმარიტ გზაზე დაყენებაა, ასეთი გასაოცარი სასწაულები და ისტორიული სინამდვილეები მასში მეორეხარისხოვანი საკითხია. არ უნდა დავივიწყოთ, რომ:

وَعِنْدَهُ مِفَاتِحُ الْغَيْبِ لَا يَعْلَمُهَا إِلَّا هُوَ وَيَعْلَمُ مَا فِي الْبَرِّ وَالْبَحْرِ وَمَا تَسْقُطُ مِنْ وَرَقَةٍ إِلَّا يَعْلَمُهَا وَلَا حَبَّةٍ فِي ظُلُمَاتِ الْأَرْضِ وَلَا رَطْبٍ وَلَا يَابِسٍ إِلَّا فِي كِتَابٍ مُبِينٍ

**„და მისთანაა გასაღებნი დაფარულისა, არავინ უწყის მის გარდა. და იცის, რაც ხმელეთზეა და ზღვაში. ერთი ფოთოლიც არ ჩამოვარდება მისი ცოდნის გარეშე, და არცა მარცვალი ნედლი და ხმელი მიწის წყვდიადში, რომ არ იყოს ცხად წიგნში.“**[24]

ღვთის გაცხადება აუცილებლად შეიცავს ყოველგვარი ჭეშმარიტების საიდუმლოს. ამის მიხედვით ყურანი სამყაროში არსებული ყველა ჭეშმარიტების სრულყოფილი ამსახველია. ყურანში მოკლედ ასახული ამ სინამდვილის რეალობა ნათელი ხდება მომხდარი ფაქტებითა და ადამიანების მეცნიერული მიღწევებით.

24. სურა ენლამი, აიათი 59.





ამ სამყაროში ყველაფერი ალლაჰის ნება-სურვილით ხორციელდება. ეს სხვადასხვა დაფარული ცნობები ყურანში განმარტებული რომ ყოფილიყო, ყურანი ბიბლიოთეკების მთელ სივრცეს დაიკავებდა. ამასთან ერთად ვიდრე ყურანის ყველა სასწაული არ მოხდებოდა, კაცობრიობა განკითხვის დღემდე მას არ ირწმუნებდა, მაგალითად, იმ დროს ტელევიზორის შესახებ რომ ეთქვათ რაიმე, არავინ დაიჯერებდა. ამგვარად, არავინ ირწმუნებდა ყურანსაც.

ყურანში ის ჭეშმარიტებე]ბია შეკრებილი, რომელთა ნაწილი, მეცნიერული აღმოჩენების საფუძველზე დღეს მტკიცდება. მისი საოცრება სწორედ ეს არის.

იმ კერპთაყვანისმცემლებმა, რომლებმაც ვერ გაითავისეს ყურანი და წმინდა შუამავლის ﷺ სიდიადე, საკუთარ თავზე იტვირთეს არარელიგიური აზრის მტკიცება, რომ წმინდა შუამავლის ﷺ ზეშთაგონების პერიოდი „ეპილეფსია“ იყო და სხვა არაფერი! ამ უსაფუძვლო პრეტენზიას მოკლე პასუხი შესაძლოა ასე გაეცეს:

ეპილეფსიის შეტევის შემდეგ ადამიანს უღონობა და სიმძიმის შეგრძნება ეუფლება, ძლიერ ტკივილს იგრძნობს და სულიერად აფორიაქებულია. ხოლო წმინდა შუამავალს ﷺ, ერთი ზეშთაგონებიდან მეორე ზეშთაგონების მოვლინებამდე, მოთმინება ეწურებოდა და მისი მოვლინება უსაზღვრო სიხარულით ავსებდა.

სამედიცინო თვალსაზრისით ცნობილია, რომ ეპილეფსიით დაავადებული ადამიანი ფიქრისა და შემეცნების შესაძლებლობას კარგავს და გარშემო რაც ხდება ველარ ამჩნევს, რადგან ჭკუა გონება მთლიანად

დაბინდული აქვს. წმინდა შუამავალი ﷺ კი ზეშთაგონების შემდეგ გადმოსცემდა ყურანის აიათებს, რომლებიც კანონის, მორალის, ღვთისმსახურებისა და სხვა ბევრი სიკეთის შესანიშნავ მაგალითებს მოიცავს.[25]

ეპილეფსიის დროს საშინელი კანკალი აიტანს ადამიანს, მას კი ზეშთაგონებისას ამგვარი არაფერი აღენიშნებოდა.

ეპილეფსიის შეტევის დროს სულელურ, წამოსროლილ და უაზრო ლაპარაკს აქვს ადგილი. წმინდა შუამავალს ﷺ კი ამგვარი მდგომარეობა არ აღენიშნებოდა. მისი წარმოთქმული სიტყვები კაცობრიობის მოსმენილ სიტყვათაგან ყველაზე მკაფიო, ლამაზი და აზრიანი იყო.

ამასთან ერთად, სამედიცინო თვალსაზრისით, ვერც ერთი სხეული ეპილეფსიის შეტევას ვერ გაუძლებს იმდეხანს, რამდენიც ექვსიათასი აიათის ჩამოსვლას სჭირდება.

ყველა ეს ბოროტი ჩანაფიქრი და პრეტენზია ალლაჰის შუამავლის ჭეშმარიტების შეუმეცნებლობის შედეგია და არავითარი ლოგიკური გამართლება არა აქვს.

25. ზეშთაგონების მომენტში წმინდა შუამავლის ﷺ მდგომარეობას კერპთაყვანისმცემლები აფასებდა როგორც ეპილეფსიას და ამ გზით ათასგვარ პრეტენზიებს გამოთქვამდნენ. საბოლოოდ, ეს პრეტენზიები იმ დონემდე მივიდა, რომ წმინდა შუამავალს სულიერ ავადმყოფობასაც მიაწერდნენ. „საფრანგეთის ეროვნულ სამედიცინო აკადემიაში“ ამის დასამტკიცებლად სამეცნიერო დისკუსია გაიმართა. იმ დროისათვის ცნობილი მეცნიერებისაგან შემდგარმა კომისიამ 1842 წლის მტკიცებულებები განიხილა და მოამზადა გრძელი მოხსენება ამის შეუძლებლობის შესახებ. ამ ამბით დაინტერესებულებს შეუძლიათ წაიკითხონ დოქტორ ფერიდუნ ნაფიზ უზლუქის მიერ გადათარგმნილი ნაშრომი, რომელიც „მოხსენების“ სახელითაა გავრცელებული. ეს ნაშრომი 1996 წელს სებილის გამომცემლობაში სტამბოლში დაიბეჭდა.

## შუამავლობის მისია

უდიდესი ალლაჰი, რომელიც თავისი მონა-მსახურებთაგან საუკეთესოს შუამავლობას აკისრებდა, ასე მიმართავდა მათ:

وَرُسُلاً قَدْ قَصَصْنَاهُمْ عَلَيْكَ

مِن قَبْلُ وَرُسُلاً لَّمْ نَقْصُصْهُمْ عَلَيْكَ وَكَلَّمَ اللّهُ مُوسَى تَكْلِيماً

**„და შუამავლები, ვისზეც უკვე გიამბეთ შენ და შუამავლები, ვისზეც არაფერი გვითქვამს შენთვის; და დაელაპარაკა ალლაჰი მუსას სიტყვიერად.“**[26]

وَلَقَدْ أَرْسَلْنَا مِن قَبْلِكَ رُسُلاً إِلَى قَوْمِهِمْ فَجَاؤُوهُم

بِالْبَيِّنَاتِ

**„და ვფიცავ, შენამდე მოვავლინეთ შუამავალნი თავიანთი ხალხის წიაღიდან და მოვიდნენ მათთან ცხადი სასწაულებით. ჩვენ მივუზღეთ ცოდვილებს და მორწმუნეების შეწევნა გახდა მოვალეობა ჩვენი!“** [27]

უდიდესი ალლაჰი პირველი ადამიანიდან მოყოლებული ყოველი ეპოქის კაცობრიობას წყალობად შუამავლებს - „რასულს“ ან „ენბიას“ უგზავნიდა.

26. სურა ნისა, აიათი 164.

27. სურა რუმი, აიათი 47.

შუამავლის მისიაა ალლაჰსა და მონა-მსახურებს შორის შუამავლობა.

**ნები** არის შუამავალი, ვისაც ევლინება ზეშთაგონება და ვალდებულია ეს ზეშთაგონება სხვებსაც გადასცეს. **რასული** კი არის შუამავალი, რომელიც მის წინამორბედ შუამავალთა ზეშთაგონებებს იზიარებს და გადასცემს ხალხს.

თუკი დაიბადება კითხვა — „უდიდესი ალლაჰი ადამიანებს რატომ უკავშირდება შუამავლების მეშვეობით და არა პირდაპირ?“ პასუხი ასე შეიძლება გაეცეს:

უდიდესმა ალლაჰმა ადამიანებს პირდაპირ რომ მიმართოს — ზეშთაგონება აშკარად შეატყობინოს, სამყაროში „გამოცდის საიდუმლო“ გაქრება და რწმენის საიდუმლოსთან დაკავშირებული ფასეულობები მნიშვნელობას დაკარგავს. რადგან ასეთ შემთხვევაში ადამიანები ჭეშმარიტებას სრულად შეიმეცნებენ, ბრძანებასა და აკრძალვებს თავს იძულებით მოუხრიდნენ. ეს ყველაფერი კი ადამიანს ნება-სურვილის არჩევანსა და ძალისხმევას უზღუდავს.

მეორე მხრივ, ადამიანების შემეცნების დონე, ძალა და შესაძლებლობა მრავალგვარია. რადგანაც ცხოვრებაში შესასრულებელი ფუნქციები ერთმანეთისაგან განსხვავებულია. ყოველი ადამიანი დიდი შესაძლებლობების რომ ყოფილიყო, ზოგიერთი საქმის შესრულება არავის მოუნდებოდა. ყველაზე მდაბალს ყველაზე უნივერსალურის, მთელი ამქვეყნიური ფუნქციის შესრულება მოუნდებოდა, ადამიანების სხვადასხვა შესაძლებლობებით გაჩენის საჭიროება ამან განაპირობა.





კაცობრიობის ისტორიაში ყველაზე დიდი ბელადები, პედაგოგები თუ აღმზრდელები შუამავლები იყვნენ. მას, ვინც საზოგადოებას სწავლა-განათლებას მისცემს, გზას აჩვენებს იმისათვის, რომ ურწმუნოთაგან ჩადენილი ბოროტებისა და მტანჯველი პირობების ატანა შეძლოს, დიდი შესაძლებლობები და ულევი ამტანი ძალა უნდა ჰქონდეს და სათანადოდ მომზადებული უნდა იყოს. თუკი შუამავალს არ ექნება ისეთი საშუალება, რაც ხალხს გააოცებს, ის მხოლოდ განსაკუთრებული ხასიათით ადამიანებზე ზეგავლენას ვერ მოახდენს და მათ სწორ მიმართულებას ვერ უჩვენებს.

ადამიანი, რომელსაც ევალება სხვების წინამძღოლობა განსაკუთრებული თვისებების გარეშე, ბელადის წოდებას ვერ მიაღწევს. დასაბუთების სუსტი უნარის მქონე პიროვნებას ლიდერად არავინ ცნობს.

ამ მიზეზითაა, რომ შუამავლები ბუნებით მტკიცე ხასიათის იყვნენ. ისინი მხოლოდ ამ თანდაყოლილი თვისებებითა და შორსმჭვრეტელობით შუამავლები ვერ გახდებოდნენ. შუამავლობა ამგვარი უნარის მქონე პიროვნებებისაგან ღმერთის მიერ არჩეული განსაკუთრებული ადამიანების მოვალეობაა. სხვაგვარად შუამავლობის მისია არ იშოვება. ის მუშაობითა და მცდელობით არ მოიპოვება. უდიდესი ალლაჰი თავის მონა-მსახურთაგან აირჩევს იმას, ვინც უნდა და ამ მისიას მას გადასცემს.

აიათში ასეა ნაბრძანები:

اللَّهُ أَعْلَمُ حَيْثُ يَجْعَلُ رِسَالَتَهُ





„...ალლაჰმა უკეთ უწყის, ვის უნდა მიანიჭოს თავისი შუამავლობა...“[28]

ზეშთაგონება ყველა ადამიანს არ ევლინება და ყველას ხვედრი არ არის. მთლიანობაში კაცობრიობა ღვთიური შეტყობინებების აღქმის, განხორციელების უნარისა და მიხვედრილობის თვალსაზრისით ერთგვარი არ არის. ამის გამო შუამავლები ყოველმხრივ მაღალი ღირსების ადამიანებს შორის არჩეულ იქნენ. თანდაყოლილი ძალღონის გათვალისწინებით მათ შუამავლობის მისია დაეკისრათ.

## შუამავლების თვისებები

ყველა შუამავალს ზოგიერთი საერთო თვისება ახასიათებდა. ესენია: სიმართლე, ამანათზე ყურადღების მიქცევა, საზრიანობა, უმწიკვლობა და ქადაგება. შუამავლებისადმი რწმენა ამ საერთო ჩარჩოებში მთლიანდება.

**სამართლიანობა:** ჭეშმარიტმა შუამავლებმა ღვთიური ბრძანებები ადამიანებს სწორედ ისე უნდა შეატყობინონ, როგორც ღმერთისაგან მიიღეს. მათი სიტყვა და მოქმედება მუდამ სწორი უნდა იყოს. მათი მხრიდან ტყუილის თქმა შეუძლებელია. ალლაჰი შუამავლებს ერთგულებისთვის აქებს:

28. სურა ენლამი, აიათი 124.





وَاذْكُرْ فِي الْكِتَابِ إِبْرَاهِيمَ إِنَّهُ كَانَ صِدِّيقاً نَّبِيّاً

**„და გაიხსენე წიგნში იბრაჰიმი: უეჭველად, იგი მართალი და ერთ-ერთი შუამავალი იყო!“[29]**

არ შეიძლება შუამავლები ერთი წუთითაც დაშორდნენ ჭეშმარიტებას. უდიდესი ალლაჰი გვამცნობს:

تَقَوَّلَ عَلَيْنَا بَعْضَ الأَقَاوِيلِ لأَخَذْنَا مِنْهُ بِالْيَمِينِ ثُمَّ لَقَطَعْنَا

مِنْهُ الْوَتِينَ

**„და რომ შეეთხზა ჩვენს წინააღმდეგ ზოგი სიტყვა, უთუოდ, შევიპყრობდით მარჯვენათი, მერე უთუოდ, გადავუჭრიდით მას გულის ძარღვს.“[30]**

მათ სიმართლეს ისეთი ადამიანებიც კი აღნიშნავენ, რომელთაც არ სწამთ. აი, ამის უთვალავ მაგალითთაგან რამდენიმე:

ალლაჰის შუამავალმა ﷺ ქადაგების პირველ დღეებში საფას მწვერვალის მაღალი კლდიდან ყურაიშებს ასე მიმართა:

„ყურაიშის ჯამაათო! მე თქვენ რომ გითხრათ ამ მთის ფერდობზე ან მაგ მინდორში მტერია ჩასაფრებული და ახლავე თავს დაგესხმის-მეთქი, დამიჯერებთ?“

მათ დაუფიქრებლად უპასუხეს:

29. სურა მერიემი, აიათი 41.

30. სურა ჰაქქა, აიათები 44-46.

„დიახ, დაგიჯერებთ, რადგანაც დღემდე შენ ყოველთვის სიმართლეს გვეუბნებოდი, შენგან ტყული არ გაგვიგონია."[31]

ბიზანტიის იმპერატორმა ჰერაკლიუსმა, იმისათვის რომ წმინდა შუამავალის შესახებ გაეგო, აბუ სუფიანს, რომელსაც ჯერ კიდევ არ ერწმუნა, ჰკითხა:

როდესმე თავისი სიტყვა გატეხა?

მიუხედავად იმისა, რომ მაშინ აბუ სუფიანი წმინდა შუამავლის მოწინააღმდეგე იყო, მან უპასუხა:

არა! ის მიცემულ სიტყვას უცილობლად ასრულებს![32]

„ერთხელ ალლაჰის შუამავალი მოვიდა აბუ ჯეჰილთან, რომელიც ამხანაგებთან ერთად იყო. მათ წმინდა შუამავალი რომ დაინახეს თქვეს.

„მუჰამმედ! ვფიცავ ჩვენ მატყუარად არ გთვლით. შენ ჩვენზე უფრო მართალი პიროვნება ხარ. უარვყოფთ იმას, რასაც შენ ქადაგებო." ამის შესახებ კი აიათი მოევლინა:

قَدْ نَعْلَمُ إِنَّهُ لَيَحْزُنُكَ الَّذِي يَقُولُونَ فَإِنَّهُمْ لاَ يُكَذِّبُونَكَ

وَلَكِنَّ الظَّالِمِينَ بِآيَاتِ اللّهِ يَجْحَدُونَ

**„ჩვენ კარგად ვუწყით, რომ რასაც ეგენი ამბობენ, ნამდვილად განიცდი. მაგრამ სინამდვილეში შენ კი არ გრაცხენ ცრუდ ეგენი, არამედ ცოდვილნი ალლაჰის აიათებს განზრახ უარყოფენ. "**[33]

31. ბუჰარი, თეფსირი, 26.
32. ბუჰარი, ბედულ ვაჰი, 1, 5-6; მუსლიმი, ჯიჰადი 74.
33. სურა ენლამ, აიათი 33.





წმინდა მუჰამმედ შუამავალს ხმის ამოღებაც არ სჭირდებოდა, მხოლოდ მისი სახის გამომეტყველებაც კი ერთგულების ნიშანი იყო. ებრაელების რჩეულ სწავლულთაგან აბდულლაჰ იბნ სელამმა მისი სახე რომ დაინახა, თქვა:

„ეს სახე მატყუარას არ იქნებაო."[34]

თავისი შუამავლობის პერიოდში, ადამიანებს ხუმრობითაც კი, ტყუილს არასდროს ეუბნებოდა. ამიტომ შეუძლებელია, ასეთ ადამიანს ალლაჰის შესახებ ტყუილი ეთქვა. წმინდა შუამავალი ტყუილის თქმას ფარისევლობის ნიშნად თვლიდა და თავის მიმდევრებს სასტიკად უკრძალავდა.

ალლაჰის შუამავალი ასე ბრძანებს:

*„თუ მონა-მსახური ტყუილის თქმის სურვილს გულით ატარებს, გულში შავი წერტილი გაუჩნდება. შემდეგ ის გაიზრდება და გულს სულ გააშავებს. ეს ადამიანი, საბოლოოდ, ალლაჰის წინაშე „მატყუარებს" შორის ჩაიწერება.*[35]

ნუფეი იბნ ჰარისი ასე გადმოგვცემს:

„ერთ დღეს ალლაჰის შუამავალმა სამჯერ გვკითხა:

— გინდათ დიდ ცოდვათაგან უდიდესი გამცნოთ"

ჩვენც ვუთხარით:

დიახ, ალლაჰის შუამავალო.

34. თირმიზი, ქიამე, 42, აჰმედ, V, 451.
35. მუვათი, ქელამი

— მრავალღმერთიანობა, მშობლებზე დაუმორჩილებლობა, — იმ ადგილას დაჯდა, სადაც მიყრდნობილი იყო და გააგრძელა:

— კიდევ ტყუილის თქმა და ცრუმოწმეობა. ეს სიტყვები იმდენჯერ გაიმეორა, რომ ვთხოვეთ შეეწყვიტა, რადგან შეგვეშინდა არ დამწუხრებულიყო.[36]

ყურანში ერთგულების მნიშვნელობაზე ასეა ნათქვამი:

قَالَ اللّهُ هَذَا يَوْمُ يَنفَعُ الصَّادِقِينَ صِدْقُهُمْ لَهُمْ

جَنَّاتٌ تَجْرِي مِن تَحْتِهَا الأَنْهَارُ خَالِدِينَ فِيهَا أَبَداً رَّضِيَ اللّهُ عَنْهُمْ

وَرَضُواْ عَنْهُ ذَلِكَ الْفَوْزُ الْعَظِيمُ

**„ალლაჰმა თქვა: ესაა დღე, როცა სამართლიანებს სარგებელს მოუტანს თავიანთი სიმართლე; მათთვისაა სამოთხის ბაღები, სადაც (ხეების) წიაღში გაედინება ნაკადულები, ისინი იქ სამუდამოდ დარჩებიან. ალლაჰი მათგან კმაყოფილია და ისინიც მისით კმაყოფილნი არიან. ესაა უზარმაზარი ნეტარება.“**[37]

**ანაბარის შენახვა:** შუამავლები ყველაზე უფრო სანდო, პატიოსანი და პრივილეგიური პიროვნებები იყვნენ. ის ადამიანებიც კი, რომელთაც ერთი ღმერთი არ სწამდათ, მისდამი უსაზღვრო ნდობას იჩენდნენ. შუამავლები უფრო მეტად ზეშთაგონების საკითხში იყვნენ სანდო.

36. ბუჰარი, ელები, 6, მუსლიმი, იმანი, 143.
37. სურა მაიდე, აიათი 119.





ალლაჰის ბრძანებებს შეუცვლელად, ყოველგვარი მიმატება-გამოკლების გარეშე აცნობდნენ ხალხს.

უდიდესი ალლაჰი შუამავლობის პატივსა და მოვალეობას მხოლოდ სანდო და ერთგულ მონა-მსახურს ანდობდა. აიათებში შუამავლების მიმდევრებს ამცნობს:

أُبَلِّغُكُمْ رِسَالاتِ رَبِّي وَأَنَاْ لَكُمْ نَاصِحٌ أَمِينٌ

**„ჩვენ კარგად ვუწყით, რომ რასაც ეგენი ამბობენ, ნამდვილად განიცდი. მაგრამ სინამდვილეში შენ კი არ გრაცხენ ცრუდ ეგენი, არამედ ცოდვილნი ალლაჰის აიათებს განზრახ უარყოფენ“**

إِنِّي لَكُمْ رَسُولٌ أَمِينٌ

**„უეჭველად, მე თქვენთვის წარმოგზავნილი სანდო შუამავალი ვარ.“**[38]

კერპთაყვანისმცემლები წმინდა შუამავალს ﷺ არასდროს მიმართავდნენ შერქმეული სახელით „სანდო მუჰამმედი“, მაგრამ ისინი ანაბრებს მაინც წმინდა მუჰამმედ შუამავალს ანდობდნენ. უფრო მეტიც, თვით ჰიჯრის დროსაც, წმინდა შუამავალს რამდენიმე კერპთაყვანისმცემლის ანაბარი ჰქონდა თან.

მიუხედავად სასიკვდილო საფრთხისა, ალლაჰის შუამავალმა წმინდა ალი მექაში დატოვა და ანაბრების თავთავიანთ პატრონებზე დაბრუნება დაავალა.

რადგან მექაში, 25 წლის ასაკში ყველა **„სანდოს“** ეძახდა, ეს წმინდა შუამავლის მეორე სახელად იქცა.

38. სურა შუარა, აიათი 107.

მაშინ, როდესაც ქააბაში თავი იჩინა შეუთანხმებლობამ, ალლაჰის შუამავალი გამოჩნდა თუ არა იკივლეს „სანდო მოდისო“ და საქმის სამართლიანობა მას მიანდეს. უხაროდათ, ყველა საკითხში ენდობოდნენ და რჩევას ეკითხებოდნენ. მისთვის ყველაფერს მსხვერპლად გაიღებდნენ. მისი სულის ხელმყოფი მეტოქეები ისე, როგორც მისი მეგობრები, წმინდა შუამავლის სანდოობის საწინააღმდეგოდ არაფერს ამბობდნენ.

შუამავლების მსგავსად სანდო იყო ჯებრაილი, რომელსაც მათთვის ზეშთაგონება მოჰქონდა. უდიდესი ღმერთი ბრძანებს:

إِنَّهُ لَقَوْلُ رَسُولٍ كَرِيمٍ ذِي قُوَّةٍ عِندَ ذِي الْعَرْشِ مَكِينٍ مُطَاعٍ ثَمَّ أَمِينٍ

**„უეჭველად, იგია (წმინდა ყურანი) ძვირფასი შუამავალის (მთავარანგელოზ ჯებრაილის) გადმოცემული სიტყვა, (შუამავალს – მთავარანგელოზ ჯებრაილს) ძალა აქვს მინიჭებული ტახტის მეუფის მხრიდან და ღირსეულია მის (ალლაჰის) წინაშე, მორჩილი და სანდო!“**[39]

**საზრიანობა:** შუამავლები ადამიანებს შორის განსაკუთრებული ჭკუა-გონებით და საზრიანობით გამოირჩეოდნენ. ისინი ძლიერი მეხსიერების, მაღალი შემეცნების, ლოგიკის და დამაჯერებელი საუბრის უნარის პატრონები იყვნენ.

საზრიანობა მშრალი ჭკუა და ლოგიკა კი არა, გენიოსობისა და შემეცნების მწვერვალი და გულთან დაკავ-

39. სურა თექვირი, აიათები 19-21.





შირებული გამჭრიახობის გამოხატულებაა. იმისათვის, რომ ყველა შუამავალს თავისი მოვალეობის უნაკლოდ და შესანიშნავად შესრულება შესძლებოდა, აუცილებელი იყო ამგვარი მაღალი ჭკუის პატრონი ყოფილიყო. წინააღმდეგ შემთხვევაში მათი აზრების საპირისპირო აზრის წინაშე ძლიერ მტკიცებულებებს ვერ წარმოადგენდნენ, დამაჯერებლად ვერ იკამათებდნენ, მათ ვერ დაჯაბნიდნენ.

შუამავლები ყველაზე ბუნდოვან და ძნელ სიტუაციებსაც კი ადვილად აგვარებდნენ. საუბრის თემას იოლად განმარტავდნენ. იმიტომ, რომ გასაგებად საუბრობდნენ. თანამოსაუბრეები, რომლებიც შემეცნების დონით სხვადასხვა საფეხურზე იდგნენ, მათ ადვილად უგებდნენ და სიძნელეებს არ აწყდებოდნენ.

ეს თვისება ყველა შუამავალში სხვადასხვაგვარად გამომჟღავნდა. წმინდა შუამავლის მთელმა ცხოვრებამ კი ამ ნიშან-თვისებებით ჩაიარა.

ისლამის წინააღმდეგ გამართულ ბრძოლებში მხარეთა შორის გამართულ მოლაპარაკებებისას გამოჩენილი გამჭრიახობა, ჰუდეიბიეში გამოჩენილი მოხერხებულობა და მექის განთავისუფლება სისხლის დაუღვრელად, იმ საზრიანობის მაჩვენებელია, რომელთანაც ვერც ერთი ადამიანის ინტელექტი ახლოსაც კი ვერ მივა.

ყველა მუსლიმანმა, შუამავლების საკითხისადმი მიდგომა უნდა ისწავლოს და ჭკუა ყველაზე სასარგებლო ფორმით უნდა გამოიყენოს. კარგად უნდა იცოდეს ვის, რას, რა დროს, სად ან როგორ ესაუბროს და როგორ მოიქცეს.

მაგალითად, ჯაფერ თაიარის მიერ ეთიოპიის ნეჯაშისთვის (მეფისათვის) გამოყენებული ფორმა, ისლამის ქადაგების დროს, მუსლიმანის საზრიანობის ძალიან კარგი მაგალითია.

ნეჯაშმა, რომელიც ქრისტიანი იყო, ჯაფერი თაიარს ყურანის რამდენიმე აიათის წაკითხვა სთხოვა. მან პირველად სურა „ქაფირუნი“ წაიკითხა. ნეჯაშმა ეს უარყო. შემდეგ წაიკითხა სურა „მარიამი“, სადაც წმინდა ისა და მარიამია ნაქები. ნეჯაშმა, რომელიც წმინდა ჯაფერს ყურანის კითხვისას მოჯადოებული, ცრემლიანი თვალებით უსმენდა, თქვა:

„უეჭველია, ის რაც მოვისმინე, იმავე სინათლის წყაროდან მოჩქეფს, რაც ისამ მოგვიტანაო!“ ცოტა ხნის შემდეგ კი ისლამს პატივი მიაგო.[40]

**ქადაგება:** შუამავლებს ალლაჰის მიერ გარდმოვლენილი ბრძანებები ხალხამდე სწორად და უცვლელად მიჰქონდათ თებლიღი ყველაზე მნიშვნელოვანი მოვალეობაა. შუამავლების აიათში ნაბრძანებია:

يَا أَيُّهَا الرَّسُولُ بَلِّغْ مَا أُنزِلَ إِلَيْكَ

مِن رَّبِّكَ وَإِن لَّمْ تَفْعَلْ فَمَا بَلَّغْتَ رِسَالَتَهُ

**„ო, შუამავალო! აუწყე, რაც ზემოგევლინა შენ შენი ღმერთისგან. და თუ ამას არ იქმ, მაშინ მისი წერილი სრულყოფილად არ გადაგიცემია. ხოლო ალლაჰი დაგი-**

40. იბნი ჰიშამი, 1, 35 360.





**ფარავს იმ ადამიანებისგან. უეჭველად, ალლაჰი ურწმუნო ხალხს არ დაადგენს ჭეშმარიტ გზას!“**[41]

შუამავლები, როცა ამ მოვალეობას ასრულებდნენ, ათასგვარ სირთულეს აწყდებოდნენ, მაგრამ კომპრომისზე არასოდეს მიდიოდნენ. მათი ცხოვრება ასეთი მაგალითებითაა სავსე.

წმინდა შუმავალმა, ისლამისკენ ხალხის მოწოდების საქმე საკუთარი ახლობლებით დაიწყო. ის დროისა და ადგილის პირობების შესაბამისად ითვალისწინებდა თანამოსაუბრის სულიერ მდგომარეობასა და შესაძლებლობებს. იყენებდა რა თანდათანობითობის პრინციპს, კი არ აიძულებდა, არამედ აადვილებდა ხალხის მიერ ალლაჰის ჭეშმარიტების შეთვისებას.

წმინდა შუამავალმა, რომელმაც მთელი თავისი სიცოცხლე ისლამის ქადაგებაში გაატარა, გამოსამშვიდობებელი ქადაგებისას თანამედროვეებს მიმართა:

*„შევძელი თუ არა მე, ალლაჰის ჭეშმარიტების გადმოსაცემად ჩემი მისიის შესრულება?“ მიიღო დამაკმაყოფილებელი პასუხი დიდი სიხარულის გრძნობით მან წარმოთქვა:*

*„ჩემო ალლაჰო მოწმე იყავი!“*

ყოველმა მორწმუნემ ისლამის ქადაგბისას ალლაჰის შუამავლის მეთოდებს უნდა მიმართოს, რადგანაც ამ ჭეშმარიტების ხალხისადმი გაცნობა მუსლიმანებისთვის ფარძად დაწესებულ კანონთაგანია![42]

წმინდა შუამავალი ხშირად ბრძანებდა:

41. სურა მაიდე, აიათი 67.
42. იხ. ალი იმრანი 104, 110.

„რომელიმე თქვენგანი ბოროტებას რომ დაინახავს, საკუთარი ხელით გამოასწორეთ; თუ ძალა არ გეყოფათ, მოიცილეთ ის სიტყვების დახმარებით, თუ ამის ძალაც არ გეყოფათ, ეს ბოროტება გულით შეიძულეთ! ეს კი რწმენაში პრობლემის გადაწყვეტის ყველაზე სუსტი მეთოდია." [43]

თუ საზოგადოებაში, მისი ბოროტებისაგან დასაცავად, წესიერი პატიოსანი და კეთილი ადამიანები არ იარსებებენ. ცუდი საქმეები დროთა განმავლობაში მისაღები გახდება. ბოროტება, რომელსაც არაფერი დააბრკოლებს, ფესვებს გაიდგამს და მას ველარაფერი ამოძირკვავს. ტყუილ-მართალი ერთმანეთს შეერევა, ჭეშმარიტება გაქრება და ადამიანები ალლაჰს დაივიწყებენ. ამის შედეგი კი საზოგადოების სრული განადგურება გახდება. იმისათვის, რომ ეს ტრაგიკული დასასრული თავიდან ავიცილოთ, აუცილებელია, ქადაგებას დიდი მნიშვნელობა მივანიჭოთ.

**უმანკოება:** შუამავლები ყოველგვარი, ბოროტებისა და ცოდვისგან შორს იდგნენ. ამ თვისების წყალობით ისინი შუამავლობამდეც და შემდეგაც, მრავალღმერთიანობის ჭაობში ჩაფლობისგან დაცულნი იყვნენ. ალლაჰისგან მიღებული ზეშთაგონების დავიწყება ან შეცდომაში შესვლა მათთვის შეუძლებელი იყო.

შუამავლები უმანკოები რომ არ ყოფილიყვნენ, მათ მიერ გადმოცემული ამბების სისწორეს არავინ ენდობოდა და მათში, როგორც ალლაჰის რჩეულებში ეჭვს ყოველთვის შეიტანდნენ.

43. მუსლიმი, იმანი 78.



შუამავლები დიდ ცოდვას არასდროს ჩაიდენდნენ. გაუგებრობით შეცდომაც რომ დაეშვათ ის აიათით სწორდებოდა და გაფრთხილება ეძლეოდათ.

დაშვებული შეცდომები მათ ახსენებდა, რომ ისინიც ადამიანები იყვნენ და საკუთარ თავისთვის ღმერთის თვისებების მიწერა არ შეეძლოთ.

შუამავლები თავისი მდგომარეობით ვალდებულნი იყვნენ ქცევისა და ზნეობის ისეთი მაგალითები ეჩვენებინათ, რომ ყველასთვის მისაბაძნი ყოფილიყვნენ. წინააღმდეგ შემთხვევაში ხალხი მოიფიქრებდა ნებისმიერ ხერხს უზენაესი ალლაჰის ბრძანებების და განკარგულებების შესრულებისაგან თავის ასარიდებლად და არგუმენტად შემდეგ სიტყვებს მოიტანდა. — „შუამავლების ბრძანებები ჩვენს ძალებს აღემატებაო“ — წინდაუხედავ ადამიანებს, ვინც ეს ჭეშმარიტება არ გაითვალისწინეს და ჩათვალეს, რომ შუამავლები ანგელოზები უნდა ყოფილიყვნენ, ყურანმა ასეთი პასუხი გასცა:

قُل لَّوْ كَانَ فِي الأَرْضِ مَلآئِكَةٌ يَمْشُونَ مُطْمَئِنِّينَ لَنَزَّلْنَا عَلَيْهِم

مِّنَ السَّمَاءِ مَلَكاً رَّسُولاً

**„უთხარი: რომ ყოფილიყვნენ დედამიწაზე დამკვიდრებულნი მოსიარულე ანგელოზები, უთუოდ გარდმოვავლენდით ჩვენ ზეციდან შუამავლად ანგელოზს მათდა.“**[44]

44. სურა ისრა, აიათი 95.

وَمَا جَعَلْنَاهُمْ جَسَداً لَّا يَأْكُلُونَ الطَّعَامَ وَمَا كَانُوا خَالِدِينَ

**„და ჩვენ არ დაგვიდგენია ისინი სხეულად, რომელიც არ საჭიროებს კვებას და არ ყოფილან ისინი უკვდავნი.“**[45]

მეორე მხრივ, შუამავლები იმიტომაც იყვნენ ვალდებულნი თავიანთი მიმდევრებისათვის სამაგალითონი ყოფილიყვნენ, რომ ამ უკანასკნელთ მსგავსი შეცდომები არ დაეშვათ, ხოლო მათ დაშვების შემთხვევაში, ცოდნოდათ, თუ როგორ უნდა ემოქმედათ.

მაგალითად, წმინდა ნოემ 950 წლიანი მოთმინების შემდეგ თავისი ტომი ჭეშმარიტების გზაზე რომ ველარ დააყენა, ღმერთს შეევედრა:

فَدَعَا رَبَّهُ أَنِّي مَغْلُوبٌ فَانتَصِرْ

**„მაშინ შეჰღაღადა თავის ღმერთს: „უეჭველად, მე ძლეული ვარ. მაშ, შემეწიე!“**[46]

ამ ვედრების შემდეგ, როდესაც მისი მოდგმა წყალში იღუპებოდა თავისი ურწმუნო შვილის მიმართ ღრმა თანაგრძნობით განსჭვალულმა ნოემ ღმერთს მიმართა. გაანადგურა, თავის ურწმუნო შვილზე კი მამობრივი თანაგრძნობით, თქვა:

رَبِّ إِنَّ ابُنِي مِنْ أَهْلِي

45. სურა ენბია, აიათი 8.
46. სურა ყამერი, აიათი 10.

**„...და შეჰღაღადა ნუჰმა თავის ღმერთს. თქვა: „ღმერთო ჩემო! უეჭველად, ვაჟი ჩემი ჩემივე ოჯახის ნაწილია...“**[47]

იმის გამო, რომ შუამავალმა ნოემ თავისი მოდგმა დაწყევლა და თავისი შვილი დალოცა უდიდესმა ღმერთმა:

قَالَ يَانُوحُ إِنَّهُ لَيْسَ مِنْ أَهْلِكَ إِنَّهُ عَمَلٌ غَيْرُ صَالِحٍ فَلَا تَسْأَلْنِ مَا لَيْسَ لَكَ بِهِ عِلْمٌ إِنِّي أَعِظُكَ أَنْ تَكُونَ مِنَ الْجَاهِلِينَ

**„მიუგო: „ჰეი, ნუჰ! უეჭველად, იგი არ არის შენი ოჯახის ნაწილი. უეჭველად, იგი საქმე არ არის ჭეშმარიტი. მაშ, ნუ მთხოვ იმას, რის შესახებაც ცოდნა არ მოგეპოვება. უეჭველად, შეგაგონებ შენ, რომ არ იყო უმეცართაგანი“**[48]

წმინდა ნოეს ეს შეცდომა ყველა მორწმუნისათვის განკითხვის დღემდე მაგალითად იქცა.

უშეცდომო მხოლოდ უდიდესი ღმერთია. მონა-მსახურებისთვის შეცდომებისა და ცოდვების თავიდან აცილება შეუძლებელია. მუსლიმანები მხოლოდ შეცდომების მინიმუმამდე დაყვანას უნდა ეცადონ. ყურანში ბევრ ადგილას არის ბრძანება, რომ ღმერთი ხშირად გავიხსენოთ, გვახსოვდეს, რომ ის მუდამ ჩვენთანაა. გულს, რომელიც ხშირად ახსენებს ალლაჰს, არ შეუძლია ადამიანს არასწორი ნაბიჯის, უკანონობისა და თვითნებობისაკენ უბიძგოს.

უდიდესი ალლაჰი ბრძანებს:

47. სურა ჰუდი, აიათი 45.
48. სურა ჰუდი, აიათი 46.

وَلَا تَكُونُوا كَالَّذِينَ نَسُوا اللَّهَ فَأَنسَاهُمْ أَنفُسَهُمْ أُوْلَئِكَ

هُمُ الْفَاسِقُونَ

**„და არ იყოთ იმათი მსგავსი, რომელთაც დაივიწყეს ალლაჰი, და დაავიწყა თავიანთი თავი. სწორედ, რომ ისინი არიან გზასაცდენილნი.“**[49]

فَوَيْلٌ لِّلْقَاسِيَةِ قُلُوبُهُم مِّن ذِكْرِ اللَّهِ أُوْلَئِكَ فِي ضَلَالٍ مُبِينٍ

„ვაი მათ, ვისი გულიც გაქვავებულია ალლაჰის ხსენებისგან. სწორედ ისინი არიან, ცხად გზააბნევაში.“[50]

შუამავლების ამ ხუთი თვისების — სამართლიანობის, ანაბარის შენახვის, საზრიანობის, ქადაგების და უმანკოების გარდა, წმინდა მუჰამმედ შუამავალს ﷺ კიდევ სამი დიდი თვისება ახასიათებდა.

1. წმინდა მუჰამმედ შუამავალი ﷺ ყველა შუამავალზე უკეთესი და ადამიანებს შორის ყველაზე პატივცემულია.

2. წმინდა შუამავალი ﷺ წარმოგზავნილია ადამიანებისა და ჯინებისთვის. ესე იგი, ის ორი სამყაროს შუამავალია. მის მიერ ნაქადაგები ჭეშმარიტება განკითხვის დღემდე უცვლელად დარჩება. სხვა შუამავლები განსაზღვრული პერიოდისა და ზოგიერთი განსაზღვრული ხალხისთვის შეირჩნენ. ამ თვალსაზრისით ყოველი შუამავლის მისია ცალკეული პერიოდისთვის იყო განკუთ-

49. სურა ჰაშრი, აიათი 19.
50. სურა ზუმერი, აიათი 22.

ვნილი ხოლო წმინდა შუამავლის სასწაულები კი ყველა დროის მომცველია. განსაკუთრებით ეს ეხება მისთვის ბოძებულ ყველაზე დიდი საოცრებას — ყურანს, რომელიც განკითხვის დღემდე უცვლელი და ხელშეუხებელი დარჩება.

3. წმინდა მუჰამმედ შუამავალი ﷺ ბოლო შუამავალია.

წმინდა შუამავალი განკითხვის დღეს სხვა შუამავლებისგან განცალკევებულ, განსაკუთრებულ ადგილს დაიკავებს და პატიებისთვის შუამავლობას გასწევს. ამის გამო ის მოწყალე შუამავალია, განკითხვის მოედანზე თავის მიმდევრების ცოდვების მიტევებას ითხოვს და ეს თხოვნა მიღებული იქნება.



ადამიანთა თანდაყოლილი მიდრეკილებაა, მიბაძონ ისეთ პიროვნებას, რომლის მიმართაც აღფრთოვანებასა და სიყვარულს განიცდიან. ამიტომ საჭიროა, რომ ადამიანმა ყოველთვის გაჰყვეს მას, ვინც მისთვის სრულყოფილების მაგალითია. ამიტომაც უდიდესმა ღმერთმა ადამიანის მოდგმას მხოლოდ წიგნები კი არა, ამ წიგნების ცოცხალი მაგალითები და განსაკუთრებული თვისების მატარებელი შუამავლები ანუ მისაბაძი პიროვნებები მოუვლინა. ეს სამაგალითო პიროვნებები რწმენის, ცოდნის, მორალის, ქცევის თვალსაზრისითა თუ სხვა მხრივ სრულყოფილებას აჩვენებდნენ. მართლაც, კაცობრიობის ისტორიაში შუამავალთაგან თითოეულმა

სამაგალითო ქცევის მწვერვალს მიაღწია და ადამიანებს არაჩვეულებრივი სამსახური გაუწია.

მაგალითად თუ თვალს გადავავლებთ **წმინდა ნოეს** ცხოვრებას, უპირველეს ყოვლის მის მიერ რწმენის ქადაგება, მისი გამძლეობა, მოთმინება და ურწმუნოების მიმართ საშინელი სიძულვილია თვალშისაცემი.

**წმინდა იბრაჰიმმა** ცხოვრება პოლითეისტებისა და კერპთაყვანისმცემლებთან წინააღმდეგ დაუნდობელ ბრძოლაში გაატარა. ამასთან ნემრუდის ცეცხლის ვარდოვან ბაღად გადამქცეველს მორჩილება ღმერთის წინაშე, მის იმედად ყოფნა და რწმენა თვალშისაცემი და სამაგალითოა.

**წმინდა მუსამ** ცხოვრება უსამართლო, სასტიკ ფარაონსა და ბოროტების წინააღმდეგ ბრძოლას შეალია. მის მიერ გადმოცემული შარიათიც მორწმუნეთათვის საზოგადოებრივი წყობილების საფუძვლად იქცა.

**წმინდა ისას** განსაკუთრებული თვისება ადამიანების მიმართ გულისხმიერებისა და თანაგრძნობის გამოხატვა ის საზოგადოებას ურთიერთშეწყალებისა და მორჩილებისაკენ მოუწოდებდა.

**წმინდა სულეიმანი,** მიუხედავად იმისა, რომ ბრწყინვალე სულთანი იყო და მის შესახებ ლეგენდები იწერებოდა, მორჩილებითა და ღმერთისადმი მადლიერებით გულს ამპარტავნობისგან იცავდა. სწორედ ამგვარად მიაღწია მან ღმერთისადმი მონა-მსახურების უმაღლეს საფეხურს.





**წმინდა ეიუბის** ცხოვრება სავსე იყო უბედურებაში მოთმინებისა და ღმერთისადმი მადლიერების გამომჟღავნებით.

**წმინდა იუნუსის** ცხოვრება მონანიების სრულყოფილი მაგალითია.

**წმინდა იუსუფს** მაშინაც კი, როცა ტყვედ იყო ჩავარდნილი, ღმერთთან კავშირი და ღვთის ქადაგებით ცხოვრება არ გაუწყვეტია. როდესაც საფრთხეში ჩავარდნილს სიმდიდრით, სახელითა და დიდებით სახელგანთქმული ქალი ეუბნებოდა: „მოდი ჩემთანო“, ის მაინც უმწიკვლოებას აჩვენებდა, მისი გული მორჩილებით იყო აღსავსე, რაც მისი ქცევის სრულყოფილებაში აისახებოდა.

**წმინდა დაუდის** ცხოვრება, ღმერთის დიდების სამაგალითო ეპიზოდებითაა სავსე. მის მიერ ღმერთისადმი მადლიერების გრძნობის ცრემლებით გამოხატვა, ვედრების საოცარი მაგალითია.

**წმინდა იაყუბის** ცხოვრება უდიდესი მაგალითია იმის, თუ როგორც არ უნდა მიეცეს ადამიანი სასოწარკვეთილებას მაშინაც კი, როდესაც გამოსავალი არსაიდან ჩანს, თუ როგორ უნდა მიენდო ალლაჰს მთელი გულით და მის მოწყალების იმედი არასოდეს დაკარგო.

წმინდა მუჰამმედი ﷺ საუკეთესო მორალისა და თვისებების მატარებელი იყო.



წმინდა ადამისა და ევას შთამომავლებმა იმისთვის, რომ რწმენის, სიმშვიდისა და ბედნიერების ატმოს-

ფეროში ეცხოვრათ, მექაში განლაგებულ ქააბასაგან ღვთისმსახურების ადგილი შექმნეს დედამიწაზე გამრავლებული ადამის შვილები, შუამავლების მოძღვრებით ცხოვრებას აგრძელებდნენ და ამგვარად ღვთიური ჭეშმარიტებას ეზიარებოდნენ. მაგრამ წმინდა ადამიდან მოყოლებული, დროდადრო, ურწმუნების მიერ რწმენა მახინჯდებოდა, უდიდესი ღმერთი კი შუამავლების მოვლენით ამ ცვლილებებს აუქმებდა და რწმენას ახლად აცოცხლებდა. ამ გზით კაცობრიობა პიროვნული და საზოგადოებრივი კრიზისისგან თავს აღწევდა.

საბოლოოდ ქვეყანას ბედნიერების საუკუნე დაუდგა და **წმინდა მუჰამმედ** შუამავალი ﷺ მოევლინა, რომელმაც რწმენის სრულყოფილების მწვერვალი აჩვენა. მუჰამმედის შემდეგ უკვე ჩამოყალიბებული რწმენის ხელახლა სრულყოფა შეუძლებელია. მანამდე, შუამავლების მოვლენით, რწმენა ხელახლა ღორძინდებოდა და საბოლოო სახეს იღებდა, ეს აღორძინება დაასრულა ისლამმა. იგი ღვთისმადიდებელ ჭეშმარიტ რელიგიად იქცა.

## წმინდა შუამავლი, როგორც ადამიანი

უდიდესმა ალლაჰმა მოავლინა შუამავლები, რომლებიც ადამიანებთან ერთად ცხოვრობდნენ და შრომობდნენ. მას კერპთაყვანისმცემლები სასწაულის ჩვენებას სთხოვდნენ, ღმერთმა ზეშთააგონა:

أَوْ يَكُونَ لَكَ بَيْتٌ مِّن زُخْرُفٍ أَوْ تَرْقَى فِي السَّمَاء وَلَن نُّؤْمِنَ

لِرُقِيِّكَ حَتَّى تُنَزِّلَ عَلَيْنَا كِتَاباً نَّقْرَؤُهُ قُلْ سُبْحَانَ رَبِّي هَلْ





كُنتُ إَلاَّ بَشَراً رَّسُولاً  وَمَا مَنَعَ النَّاسَ أَن يُؤْمِنُواْ إِذْ جَاءهُمُ

الْهُدَى إِلاَّ أَن قَالُواْ أَبَعَثَ اللّهُ بَشَراً رَّسُولاً  قُل لَّوْ كَانَ

فِي الأَرْضِ مَلآئِكَةٌ يَمْشُونَ مُطْمَئِنِّينَ لَنَزَّلْنَا عَلَيْهِم

مِّنَ السَّمَاءِ مَلَكاً رَّسُولاً

**„ან გექნება შენ სახლი ოქროსგან, ან ცათ ამაღლდები. თუმცა მაინც არ დავიჯერებთ შენს ამაღლებას, სანამ არ ჩამოგვიტან წიგნს, რომელსაც წავიკითხავთ.“ უთხარი: „დიდება ჩემს უფალს! მე ხომ მხოლოდ ადამიანი შუამავალი ვარ! მათ როცა მოუვიდათ ჭეშმარიტება, არაფერს დაუბრკოლებია ისინი, რომ ერწმუნათ, გარდა საკუთარი ნათქვამისა: „ნუთუ ალლაჰმა ადამიანი წარმოგზავნა შუამავლად? უთხარი: რომ ყოფილიყვნენ დედამიწაზე დამკვიდრებულნი მოსიარულე ანგელოზები, უთუოდ გარდმოვავლენდით ჩვენ ზეციდან შუამავლად ანგელოზს მათდა.“**[51]

ალლაჰის შუამავალს ალლაჰის ნებართვის გარეშე, თავისი ნება-სურვილით, სასწაულის მოხდენა არ შეეძლო, რადგან ისიც ადამიანი იყო.

უდიდესი ღმერთი რამდენიმე აიათში ბრძანებს:

قُلْ إِنَّمَا أَنَا بَشَرٌ مِّثْلُكُمْ يُوحَى إِلَيَّ أَنَّمَا إِلَهُكُمْ إِلَهٌ وَاحِدٌ

51. სურა ისრა, აიათები 93-95.

**„უთხარი: „მე მხოლოდ ადამიანი ვარ თქვენსავით. მე ზეშთამეგონა, რომ ღმერთი თქვენი ერთადერთი ღმერთია.“**[52]

წმინდა შუამავლმა ﷺ ქვემოთ მოცემული ჰადისებით გამოაცხადა, რომ თვითონაც ადამიანი იყო.

„მეც თქვენს მსგავსად ადამიანი ვარ. თქვენ საქმის მოსაგვარებლად ჩემთან მოდიხართ. მე შემიძლია გადაწყვეტილება გამოვიტანო ზოგიერთი თქვენგანის მიერ მოტანილი იმ მტკიცებულებების და არგუმენტების საფუძველზე, რომელიც უფრო დამაჯერებლად მეჩვენება. დაე იცოდეს მან, ვის სასარგებლოთაც ეს გადაწყვეტილება მივიღე, რომ იმ შემთხვევაში, თუ ეს განჩინება არასამართლებრივი აღმოჩნდება და მისი ძმის უფლებებს შელახავს, მას ჯოჯოხეთის ალს გადავცემ.“[53]

შუამავლები, არა მხოლოდ ზეშთაგონების ადამიანებისთვის გადასაცემად, არამედ იმისათვისაც იყვნენ მოვლენილი, რომ სათანადო ცხოვრების წესი დაენერგათ და სხვებისთვის მისაბაძი მაგალითი ყოფილიყვნენ, ამის განხორციელებას მხოლოდ ადამიანები შეძლებდნენ. უზენაეს ალლაჰს ადამიანებისთვის შუამავლად ანგელოზი რომ მოევლინა, იგი მხოლოდ ზეშთაგონების გადაცემას შეძლებდა. რადგანაც ანგელოზი ადამიანებთან ერთად ვერ იცხოვრებდა და ვერც მათი პრობლემების კომპანიონი იქნებოდა. ადამიანები ამ შემთხვევაში იტყოდნენ, რომ თვითონ ანგელოზები არ იყვნენ და ზეშთაგონებების შესასრულებლად ძალა არ ეყოფოდათ, რითაც თავის გამართლებას შეეცდებოდნენ.

52. სურა ქაჰფი, აიათი 110.
53. ბუჰარი, შეჰადეთი 27, მეზალიმი 16, მუსლიმი აქდიე 5.





ალლაჰის შუამავალს დაკისრებული ჰქონდა მისია, თავისი თანამიმდევრებისადმი სამაგალითო ყოფილიყო. მისი შესაძ-ლებლობა ჩვეულებრივად ადამიანის შესაძლებლობებს ყოველთვის აღემატებოდა, მაგრამ ის ამ მდგომარეობას იშვითად, ცალკეულ შემთხვევაში იყენებდა.

ალლაჰის შუამავლის ცხოვრება — მოღვაწეობა ადამიანური მოთხოვნილებებისა და ძალ-ღონის ჩარჩოებში ხორციელდებოდა. ამ მიზეზით ის იყო იდეალური ვაჭარი, შესანიშნავი ოჯახის წინამძღოლი, გასაოცარი სამხედრო მეთაური და ხელმძღვანელი, რასაც ყველა ნატრობდა. მისი ცხოვრების პრინციპები ყველასათვის ხელმისაწვდომი იყო.

ისტორიის მანძილზე ადამიანებში მუდამ არსებობდა მცდარი შეხედულება იმის შესახებ, რომ ადამიანი არ შეიძლებოდა ალლაჰის შუამავალი ყოფილიყო. რადგან შუამავლებისთვის ადამიანური ლტოლვები: ჭამა-სმა, ქორწინება და ოჯახის შექმნა — ნაკლოვანებებად აღიქმებოდა. მიაჩნდათ, რომ შუამავლობა უბრალო „მიწერით“ იყო შესაძლებელი, რის გამოც ბევრ შუამავალს უარყოფდნენ.

ამის საპირისპიროდ, ხშირ შემთხვევაში შუამავლების მიმართ პატივისცემა და დამოკიდებულება ზღვარს გადადიოდა. ეს ხალხი დროთა განმავლობაში იწყებდნენ იმის მტკიცებას, რომ ისინი ადამიანები არ იყვნენ. შუამავლებს საჭიროზე მეტად ადიდებდნენ, ალლაჰის თვისებებს აწერდნენ და ამგვარად თავს კერპთაყვანისმცემლობის საფრთხეში იგდებდნენ. შუამავლებს ზოგი ღმერთად, ზოგი ალლაჰის შვილად, ზოგიც ალლაჰის

ხორცშესხმულ ანთროპომორფულ არსებად მიიჩნევდა და ამით მონოთეისტურ რწმენას შორდებოდა.

ყურანსა და ჰადისებში დაბეჯითებითაა აღნიშნული, რომ ალლაჰის შუამავალი ადამიანი იყო. ეს მოძღვრება ცხადყოფს იმ შეცდომებს, რომელთა უნებლიედ განმეორება ფაქტიურად არ შეიძლებოდა.

წმინდა ომარი გადმოგვცემს ალლაჰის შუამავლის ნათქვამს:

*„ისე გადაჭარბებულად არ შემასხათ ხოტბა, როგორც ქრისტიანებმა მარიამის შვილ ისას. ვინაიდან მე ალლაჰის მონა-მსახური ვარ, ჩემზე თქვით: „ალლაჰის მონა-მსახური და შუამავალი "*[54]

წმინდა შუამავალმა ﷺ მის მიმართ გადამეტებული ლტოლვით გამსჭვალული ადამიანები ასე გააფრთხილა:

*„თქვენ ნუ დამაყენებთ იმაზე მაღლა, რასაც არ ვიმსახურებ, რადგანაც უდიდესმა ალლაჰმა, სანამ შუამავლად მაქცევდა, მონა-მსახურად გამაჩინა.* [55]

წმინდა შუამავლის ﷺ ხშირი შეხება იმ საკითხზე, რომ ის ადამიანი და მონა-მსახური იყო, არის აგრეთვე მიზეზი თავმდაბლობისა და უბრალოებისა.

როდესაც ალლაჰის შუამავალი ﷺ უდიდესი ღმერთის მიერ ნაბოძები მადლის თვლას იწყებდა, „საქებარი არ არისო!" ბრძანებდა.[56]

აბდულლაჰ იბნ ჯუბეირი გადმოგვცემს:

54. ბუჰარი ენბია 48.
55. ჰაქიმი, III, 197/4825; ჰეისემი, IX, 21.
56 იხ. თირმიზი, მენაქიბი, 1/36 15





„ერთ დღეს წმინდა შუამავალი მეგობრებთან ერთად გზაში მიდიოდა, ერთ-ერთ მათგანს უნდოდა ის მზისგან თავსაფრით დაეფარა. ალლაჰის შუამავალმა როგორც კი ეს შენიშნა, თავსაფარი მოიხსნა და უთხრა:

„მეც თქვენსავით ადამიანი ვარო."[57]

როგორც პოეტი გადმოგვცემს, მიუხედავად მისი ადამიანური თვისებისა, შუამავალი მაინც გამორჩეული იყო:

مُحَمَّدٌ بَشَرٌ لاَ كَالْبَشَرِ بَلْ هُوَ كَالْيَاقُوتِ بَيْنَ الْحَجَرِ

*„წმინდა მუჰამმედ შუამავალი ადამიანი იყო, მაგრამ სხვა ადამიანების მსგავსი არა. როგორც ქვებს შორის ლალია, ისეა წმინდა შუამავალი ადამიანებში".*

პოეტები ამ ჭეშმარიტებას ბეითებში ასე გადმოგვცემენ:

ისტორიაში არ ყოფილა მისი ბადალი,

ხალხის გულებში მის შეგონებებს არ აქვს სადარი,

ცად ამაღლებას შენატროდნენ გაჩენილები,

ანგელოზები — გაოცებით დარჩენილები.

რა სათნოება, რა სიტყვა და რა სილამაზე

ადამიანი — უკეთესი თვით ანგელოზზე.

57 ჰეისემი, IX, 21.

## წერა-კითხვის გარეშე სასწაულებრივი ნიჭი

„უმმიის“ უწოდებდნენ მექის მკვიდრ, წერა-კითხვის უცოდინარ, ან ღვთიური წიგნის მიღმა მყოფ ადამიანებს.

აიათში ასეა ნაბრძანები:

الَّذِينَ يَتَّبِعُونَ الرَّسُولَ النَّبِيَّ الأُمِّيَّ الَّذِي يَجِدُونَهُ مَكْتُوباً عِندَهُمْ

فِي التَّوْرَاةِ وَالإِنْجِيلِ

**„რომელნიც მიჰყვებიან შუამავალს, წერა-კითხვის უცოდინარ (ან ადრინდელი ღვთიური წიგნის არ მცოდნე) ელჩს, ვისზეც ნახავენ დაწერილს თავიანთ თევრათსა და ინჯილში...“**[58]

წმინდა შუამავალმა წერა-კითხვა რომ არ იცოდა, ამის იმდროინდელი კერპთაყვანისმცემლებიც აღნიშნავდნენ. აიათში ვკითხულობთ:

وَقَالُوا أَسَاطِيرُ الأَوَّلِينَ اكْتَتَبَهَا فَهِيَ تُمْلَى عَلَيْهِ بُكْرَةً وَأَصِيلاً

**„და ამბობენ: „ეს წინაპართა ლეგენდებია. მან ითხოვა ჩამიწერეთ, და ამას უკითხავენ დილით და საღამოთი.“**[59]

ალლაჰის შუამავალს „უმმი“ რომ ეწოდოს, ამის მიზეზები შემდეგნაირად შეიძლება ჩამოითვალოს.

58. სურა აარაფი, აიათი 157.

59. სურა ფურყანი, აიათი 5.





1. ისევე სუფთა იყო, როგორც დედამ გააჩინა, რაიმე ზეგავლენით მისი ბუნება არ შეცვლილა, უდიდესმა ალლაჰმა იგი მოამზადა და აღზარდა.

აიათში ნაბრძანებია:

سَنُقْرِؤُكَ فَلا تَنسَى

**„(ყურანს) ჩვენ წაგიკითხავთ შენ, ამის შემდეგ არ დაგავიწყდება!“[60]**

ჰადისში კი ნაბრძანებია:

*„მე ღმერთმა აღმზარდა და ჩემი აღზრდა შესანიშნავად განახორციელა.“*[61]

უდიდესმა ალლაჰმა წმინდა შუამავალს ﷺ გულში სიბრძნე ჩაუნერგა.

2. წმინდა შუამავალი ﷺ არაბ ერს მიეკუთვნება და არა მათ, ვისაც ღვთიური წიგნები ებოძათ.

3. წმინდა შუამავალი ﷺ მექაში - მექას ერთ-ერთი სახელი — „უმმულ ყურა“ ადგილების დედას, საწყისს ნიშნავს.

არაბებს იმ დროისათვის წერა კითხვა ან ზოგადი კულტურა არ აინტერესებდათ. უდიდესმა ალლაჰმა მათ ფაქიზი გულის შუამავალი მოუვლინა.

აიათში ნაბრძანებია:

هُوَ الَّذِي بَعَثَ فِي الْأُمِّيِّينَ رَسُولاً مِّنْهُمْ يَتْلُو

60. სურა აალა, აიათი 6.
61. სუიუთი 1, 12.





عَلَيْهِمْ آيَاتِهِ وَيُزَكِّيهِمْ وَيُعَلِّمُهُمُ الْكِتَابَ وَالْحِكْمَةَ وَإِن كَانُوا

مِن قَبْلُ لَفِي ضَلَالٍ مُّبِينٍ

**„იგია, რომელმაც მოავლინა უსწავლელთა შორის შუამავალი მათივე წიაღიდან, რომელიც უკითხავს მათ (ალლაჰის) აიათებს, განწმენდს მათ, ასწავლის წიგნსა და სიბრძნეს, თუმცა მანამდე იყვნენ ისინი ცხად გზააბნევაში."**[62]

წმინდა შუამავალი ამ ჭეშმარიტებას ასე ადასტურებს.

*„ჩვენ წერა-კითხვის უცოდინარი საზოგადოება ვართ. არც წერა ვიცით და არც ანგარიში!"*[63]

უმმიი, ჩვეულებრივი ადამიანებისთვის უმრავლეს შემთხვევაში უცოდინარობის გამომხატველია. ალლაჰის შუამავლისთვის კი პირიქით — სრულყოფილების. ცოდნითა და საქმით წერა-კითხვის მცოდნეთა ძლევა გასაოცარი მტკიცებულებაა იმისა, რომ ის მართლაც ალლაჰის მიერაა მოვლენილი.

უდიდესი ალლაჰი ბრძანებს:

وَمَا كُنتَ تَتْلُو مِن قَبْلِهِ مِن كِتَابٍ وَلَا تَخُطُّهُ بِيَمِينِكَ

إِذاً لَّارْتَابَ الْمُبْطِلُونَ

62. სურა ჯუმა, აიათი 2.
63. მუსლიმი, სიამი, 15.





„შენ არ კითხულობდი მანამდე არც ერთ წიგნს და არ გადაგიწერია შენი მარჯვენათი. სხვაგვარად სიცრუის მიმხრობნი დაეჭვდებოდნენ! "[64]

შეუძლებელია რაიმე შეთხზა წერა-კითხვის გარეშე თუკი ზეშთაგონება არ მოგევლინება, მითუმეტეს, ყურანისა, რომელშიც მოთხრობილია ფარაონის, წმინდა მუსას, წმინდა იუსუფისა და სხვა მრავალი შუამავლის ჭეშმარიტებანი.

ყურანი ჩვენი დროის უტყუარი მტკიცებულებებსა და ამოუწურავ ფილოსოფიასთან შესაბამისობაში, მორწმუნეთა ისტორიულ წარსულს, ყველაზე საოცრად წარმოგვიდგენს.[65]

მეორე მხრივ, დაწესებული ვალდებულებების შესრულება ყოველი ადამიანისთვის ხელმისაწვდომია, რასაც ერთი შეხედვით ადამიანის მიერ უმმიის დონის საფუძვლად აღება უზრუნველყოფს. ე. ი. ისლამის გაგება და მისი წესებით ცხოვრება საშუალო დონის ადამიანსაც შეუძლია. ამავე მიზეზებითაა, რომ ისლამში ლოცვების მზის, თვიური და წლიური ღვთისმსახურების დროის განსაზღვრას, მთვარის მოძრაობები დაედო საფუძვლად.

მიუხედავად იმისა, რომ ყურანი ზეგარდმოვლენილია ზნედაცემულ საზოგადოებაში, მისი მიზანი იყო ისინი კეთილი მორალით შეემკო და ერთმორწმუნე ხალხად ჩა-

64. სურა ანქებუთი, აიათი 48.
65. თევრათსა და ინჯილში გადმოცემული შემთხვევებისაგან ზოგიერთი დღევანდელი ისტორიაც მეცნიერებისა და თანამედროვე ცოდნის საპირისპიროა, ისეთი როგორიცაა სამყაროს შექმნის, ადამიანის ამქვეყნად მოსვლის და თუფანის ამბავი. იხ. მაურ-ჯე ბეჯოლეი მუსბეთ ილიიმ იონუნდე თევრათ, ინჯილ ვე ყურანი გვ. 53-82, 157-175.

მოეყალიბებინა. საბოლოოდ ისლამმა სრულიად ახალი ცივილიზაცია ჩამოაყალიბა და ამას საფუძვლად ყურანი დაედო.

## ჰილიე (შუამავლის აღნაგობა)

„ჰილიე“ სპარსული სიტყვაა და მორთულ-მოკაზმულობას ნიშნავს.

ისლამის მკვლევარები, საუბრობენ იმაზე, რაც „ჰილიეს“ უთვალავ ღირსებაზე მეტყველებს. მაგალითად, სიზმრებში წმინდა შუამავლის ნახვის მიზნით, ჰილიეს დაზეპირების ტრადიცია ზოგიერთ ისლამურ ქვეყნებში ჯერ კიდევ არსებობს.

ადამიანის გული ყოველთვის სილამაზისკენ ილტვის და მასთან ერთად ყოფნა სურს. გონება მუდამ მისი მიმზიდველობითაა დაკავებული და გულში სიყვარულის გრძნობა ღვივდება. შედეგი ისაა, რომ საყვარელი პიროვნება ხდება სანიმუშო. აქედან გამომდინარე, წმინდა შუამავალთან შეხვედრის დაუოკებელი სურვილი მის სიყვარულთან შესაბამისობაში მოსული ჭეშმარიტებაა.

წმინდა ჰასანმა ღვიძლ ბიძას (დედის ძმა) ჰინდ ბინ აბი ჰალეს ალლაჰის შუამავლის ჰილიეზე როცა ჰკითხა, მან მისი სულიერი მდგომარეობა სიტყვებით ასე გადმოსცა:

„ბიძაჩემი ჰინდ ბინ აბი ჰალე ალლაჰის შუამავალზე საუბრისას არაფერს ამბობდა გარდა სიკეთისა. მისი მონათხრობი საკმარისი იყო ჩემთვის, იმისათვის, რომ გულში მისადმი მიბაძვის სურვილი გამჩენოდა.“ [66]

66. თირმიზი, შემაილი, გვ. 10





წმინდა ჰასანი და ჰუსეინი მოგვითხრობენ, რომ ისინი ვერ იკლავდნენ წმინდა შუამავლის გარეგნობის აღწერის მოსმენის წყურვილს და თხრობას მის დალოცვილ მიმზიდველობაზე წმინდა ალის რამდენჯერმე ამეორებინებდნენ.

საინტერესოა, დაწერილი დახასიათება წმინდა შუამავლის ჭეშმარიტი სახის მერამდენედს ასახავს! ჭეშმარიტებაა, რომ მისი სილამაზის აღწერა, ხალხის გულებში დაბუდებულ სიყვარულთან შეფარდებით შეუძლებელია.

ამ მხრივ ჩვენს უძლურებას ვაღიარებთ, ჩვენამდე მოღწეული გადმოცემებით წმინდა ჰილიეს აღწერა ვისურვეთ:

ალლაჰის შუამავალი საშუალო სიმაღლის, გაწონასწორებული სხეულის პატრონი იყო. ფართო მკერდი მხრებს შორის ჰქონდა გაშლილი. ბეჭებს შორის შუამავლობის ნიშანი აჩნდა. ძვლები და სახსრები საკმაოდ მსხვილი, კანი მოვარდისფრო და რბილი ჰქონდა. სუფთა სხეულზე სურნელება სიხალვათეს ანიჭებდა. სუნამო მისთვის არაფერს წარმოადგენდა, რადგან კანი ყველაზე სურნელოვან სუნამოზე უფრო სასიამოვნო სურნელს აფრქვევდა. ის, ვინც ხელს ჩამოართმევდა, მთელი დღის განმავლობაში ისეთი სასიამოვნო სურნელებით ტკბებოდა, თითქოს ვარდმა, სუნი მისგან აიღოო; როდესაც წმინდა ხელებს ბავშვებს თავზე გადაუსვამდა, ისინი სასიამოვნო სუნით სხვა ბავშვებისგან გამოირჩეოდნენ.

მისი გაოფლიანება ვარდის ფურცლებზე ცვარს გაახსენებდა ადამიანს.

ხშირ წვერებს მუჭაზე უფრო გრძლად არ უშვებდა. თმასა და წვერში ოციოდე გათეთრებული ღერი გამორეოდა.

წარბები ნახევარ მთვარის მსგავსად, ერთმანეთისგან დაშორებული და გაშლილი ჰქონდა.

სისხლძარღვი, რომლის დაჭიმვა მისი გაბრაზების ნიშანი იყო, ზუსტად წარბების შუა ნაწილში იყო შესამჩნევი.

ხშირად იხეხავდა კბილებს, რომლებიც მხილველს მარგალიტებს მოაგონებდა.

წამწამები გრძელი, თვალები დიდი და მაყვალივით შავი, გუგები თოვლივით თეთრი, თითქოს ძლიერი ხელით მარადისობისგან ჰქონდა მოსირმული.

სხეულიც სრულყოფილი, გამორჩეული და უბადლო ჰქონდა. მისი სახე ისე ბრწყინავდა, როგორც ღამ-ღამობით მთვარის ერთი მეოთხედი. წმინდა აიშე ბრძანებდა:

„მისი სახე ღამ-ღამობით ისეთ სინათლეს აფრქვევდა, რომ ძაფი ნემსის ყუნწში გამყავდა.“

ბეჭებს შორის ნიშანი, რომელიც შუამავლობის ბეჭედს წარმოადგენდა, ისეთი მომხიბლველი იყო, რომ ბევრი მისი თანამედროვე მისი კოცნის სურვილით იწვოდა. ამ ნიშნის გაქრობა მარადიულ სამყაროში გადაბრძანების (გარდაცვალების) დასტურად იქცა.

მის წმინდა სხეულს, გარდაცვალებით არანაირი ცვლილება არ განუცდია. აბუ ბაქრი, რომელსაც ნაღვლის ცრემლები გულს უწვავდა, ამბობდა:





„შენი სიკვდილი ისევე ლამაზია როგორც - შენი ცხოვრება ალლაჰის შუამავალო!“ — წმინდა შუბლზე ეამბორებოდა და ასე ინუგეშებდა თავს.

შეუძლებელია სიტყვებით დაახასიათო გულის ის სიფაქიზე, რომელსაც ალლაჰის შუამავლი ატარებდა.

მისი ყოველი სიტყვა ბრძნული და სასწაული, ხოლო ჭორები, უაზრო და უადგილო საუბრები მისი ლოგიკისთვის მიუღებელი იყო. ყველას მისი ჭკუისა და შემეცნების შესაბამისად ესაუბრებოდა.

ალერსით გაბრწყინებული სახე მუდამ ილიმებოდა, მაგრამ, სიცილს ხარხარში არასოდეს გადაზრდიდა.

მისი მოულოდნელად დანახვა, სხეულში ჟრუანტელს იწვევდა. ვინც მასთან ურთიერთობდა, ის მთელი სულითა და გულით უყვარდა.

სათნო ადამიანებსა და ახლობლებს ისე მიაგებდა პატივს, როგორც ოჯახის წევრებსა და მეგობრებს. ხშირად უთქვამს:

„არავინ არ იქნება სრულყოფილად მორწმუნე, თუკი მორწმუნე ძმას იმასვე არ უსურვებს, რასაც საკუთარ თავს.“ [67]

კარის კაცებსაც პატივით იხსენებდა, თვითონ რასაც ჭამდა და იცვამდა, მათაც იმასვე აჭმევდა და აცმევდა. ხელგაშლილი, გულისხმიერი, მოწყალე და უწყინარი იყო.

დაპირების შემსრულებელი და სიტყვის ერთგული განსაკუთრებული მორალით საზოგადოების უბადლო

67. ბუჰარი, იმანი, 7; მუსლიმი, იმანი 71, 72.

ნიმუშს წარმოადგენდა. შესახედავად ლამაზი და ზნეჩვეულებით უბადლო მუდამ ხიბლავდა მხილველთა გულებს.

ალლაჰის შუამავლს ﷺ მელანქოლია მუდმივად ეუფლებოდა. ის ფიქრობდა ყველაფერზე,  ამიტომ სიჩუმეს ამჯობინებდა იქ, სადაც საუბრის აუცილებლობა არ იყო. თუკი სიტყვას დაიწყებდა შუაში არ გაწყვეტდა, მას დაასრულებდა. მოკლე სიტყვით გრძელ აზრს გამოხატავდა. მისი სიტყვები გასაგები, არც საჭიროზე მეტი და არც ნაკლები იყო. თავისი მოქნილი ხასიათის მიუხედავად, მტკიცე და შთამბეჭდავი განწყობა ახასიათებდა.

მის განრისხებას მხოლოდ არასამართლიანობა და მჩაგვრელობა იწვევდა. გაბრაზებისას ადგილიდან არ წამოდგებოდა. ვერ დამშვიდდებოდა მანამ, ვიდრე სამართალი არ გაიმარჯვებდა. მისი მთავარი მიზანი საზოგადოებრივი ინტერესები იყო. პირადი ინტერესებისთვის არავის აწყენინებდა.

არავის ეწვეოდა ნებართვის გარეშე. სახლში შესული, სამად ანაწილებდა იმ დროს, რამდენსაც იქ დაჰყოფდა: დროის ერთ მონაკვეთს ალლაჰის დიდებას, მეორეს ოჯახს, მესამეს მასპინძელს უთმობდა.

თავისი დროის დიდ ნაწილს უბრალო ხალხთან ურთიერთობას ახმარდა. ისინი მისთვის მეტად მნიშვნელოვანნი იყვნენ. ამიტომ მათ უყურადღებოდ არასდროს ტოვებდა.

იმის ასახსნელად, რომ მეჩეთში გამოსაჩენ ადგილზე დაჯდომა მისი წესი არ იყო, როცა შედიოდა, სხვადასხვა ადგილას ჯდებოდა. არ უნდოდა იქ რომელიმე ადგილს





წმინდა ადგილი შერქმეოდა და ის ადგილი გამხდარიყო ცენტრი. ის, სადაც  უნდა მოხვედრილიყო, თავისუფალ ადგილს აირჩევდა და იქ დაჯდებოდა. უნდოდა სხვებიც ასე მოქცეულიყვნენ.

ვინც უნდა ყოფილიყო და რაც უნდა ეთხოვათ მისთვის,  ვიდრე მთლიანად გულს არ მოიგებდა, ვერ დამშვიდდებოდა. თუკი თხოვნის შესრულება შეუძლებელი იყო, ნუგეშს მაინც არ მოაკლებდა. ის ყველას დარდს იზიარებდა განურჩევლად მათი მდგომარეობისა. მიაჩნდა, რომ ყოველ ადამიანს აქვს უფლება იყოს საზოგადოების სრულუფლებიანი წევრი მისი რწმენის, ცოდნის, ზნეობისა და სხვა ღირსების შესაბამისად.

თუკი შეხვდებოდა ისეთი ადამიანი, ვინც ეწეოდა სამარცხვინო საქმეს თავისი ნაკლოვანებებით, მას არ გააკრიტიკებდა. ეცდებოდა რომ წარემართა იგი ჭეშმარიტებისაკენ, თანამოსაუბრისათვის სრულიად უმტკივნეულოდ.  ხშირად უთქვამს:

*„მუსლიმანი ძმის თავსდამტყდარ უბედურებას სიხარულითარშეხვდე!თავისიმოწყალებითუდიდესიალლაჰი მას უბედურებისაგან იხსნის, შენ კი გამოგცდის“.*[68]

ალლაჰის შუამავალი ასევე სასტიკად ეწინააღმდეგებოდა ხალხში შეცდომების გამოჩხრეკას, მათ გაკიცხვასა და ნაკლოვანებების ძიებას, რადგან სხვის შესახებ ეჭვით ვარაუდის გამოთქმა ან ჯაშუშობა ისლამის სამართლით აკრძალულია.

68. თირმიზი, ყიამეთი 54.
68. მუსლიმი, იმანი, 182, აჰმედ IV, 199 იბნი სადი, 1 გვ. 121, 365  422-425 ჰეისემი IX 1.

გარდა სიკეთისა, სხვა რამეზე საუბარი არ უყვარდა მისი ლაპარაკი, გარშემო მყოფთათვის სიცოცხლის ელფერი იყო. საზოგადოება მას მოჯადოებული უსმენდა. წმინდა ომარის გადმოცემით, მის თავზე ჩიტი რომ დამჯდარიყო, საათების განმავლობაში არ გაფრინდებოდა. ადამიანებს მისი იმდენად ერიდებოდათ, რომ უმრავლეს შემთხვევაში შეკითხვის დასმაც ერიდებოდათ. ამიტომ, თანამედროვეებს ჰქონდათ სურვილი, რომ უდაბნოდან ვიღაც ბედუინი მოსულიყო და წმინდა შუამავლისთვის რაიმე ეკითხა, რათა მათაც მოესმინათ პასუხი.

ბევრი, დატოვებული შთაბეჭდილებებით მოჯადოებული, შეკითხვის დასმას ვერ ახერხებდა. უფრო მეტიც, მის დიდებულ სახეზე შეხედვაც კი ერიდებოდათ:

ამრ ბინ ასს უთქვამს:

„დიდი ხნის მანძილზე წმინდა შუამავალთან ერთად ვიყავი, მაგრამ, თავმდაბლობისა და პატივისცემის ნიშნად თავი მაღლა არ ამიწევია მის შესახედავად. მე დღეს რომ მთხოვონ ალლაჰის შუამავალი აგვიღწერეო, დამიჯერეთ ვერ შევძლებ.“[69]

არ არსებობს ადამიანი, რომელიც ისაუბრებს ალლაჰის შუამავლის ზნე-ჩვეულებებისა და ღირსებებზე ისე, რომ არ დაამატოს: „მე ალლაჰის შუამავლის მსგავსი არც მანამდე მინახავს და არც მას შემდეგ“.[70]

ერთხელ, ჰალიდ ბინ ველიდი არაბ დიდგვაროვანს ეწვია. ბელადმა სთხოვა:

69. 136 აჰმედი 1, 96.
70. მუნავი, V, 92, , მევაჰიმი ლედუნნიეეს თარგმანი. 417.





— ჰალიდ, ალლაჰის შუამავლის გარეგნობა და ხასიათი აღგვიწერე.

ჰალიდმა უპასუხა:

— ეს შეუძლებელია, ამისთვის სიტყვები არ მეყოფა.

— მაშინ დამიხასიათე ისე, რამდენადაც შეძლებ. — არ მოეშვა მასპინძელი.

ჰალიდმა ასე უთხრა:

— მხოლოდ იმას გეტყვი, რომ მას ძლევამოსილება ალლაჰმა მისცა. ვინაიდან ალლაჰი ყოვლისგამჩენია, წარმოიდგინე, მისი მოვლენილი როგორი დიდების მატარებელი იქნება...[71]

მისი სილამაზე, სიდიადე, სიწმინდე და მშვენიერება იმ ხარისხისაა, რომ ალლაჰის შუამავლობის დასამტკიცებლად არც სასწაული და არც მტკიცებულება საჭირო არ არის.

ერთი სიტყვით, მისი მორალი ყურანი იყო. ამ ჭეშმარიტებას მუალიმ ნაჯი ასე გამოხატავს:

წმინდა ყურანი გააოცებს შენდამი კაცებს,

შენი ჰილიე მის ძლიერებას არ ტოვებს არც ერთს.

ალლაჰის შუამავლის საქებარი სიტყვები ყოველი არსებისთვის ხალისის მომგვრელია წმინდა ჰალიდი ბაღდადს უთქვამს:

„მისი გულუხვობა იმდენად ძლიერია, რომ მღელვარე ზღვაში — მარგალიტებს, სალ კლდეში — ლალებსა და ეკლებში ვარდებს აფრქვევს. მისი ულამაზესი მორა-

304. აჰმედი 1,96.

ლის შესახებ ბაღში თუკი ისაუბრებენ, სიხარულის ნიშნად ულიმარი — გაუფურჩქნელი არცერთი კოკორი არ დარჩება.“[72]

ყველა სილამაზე ალლაჰის შუამავალშია თავმოყრილი. მისი სხეული სინათლეს აფრქვევდა. არავინ იყო ისეთი, ვინც მისი მთელი სილამაზის დანახვას შეძლებდა. მართლაც, იმამი ქურთუბი ასე ამბობდა:

„ალლაჰის შუამავლის ბრწყინვალე სილამაზე სრულყოფილად არ გამოაშკარავებულა. მისი მთელი სილამაზე რომ გამომჟღავნებულიყო, თანამედროვეებს მის შესაქებად ძალა არ ეყოფოდათ.“[73]

ალლაჰის შუამავლს პოეტი — ჰასან ბინ საბითი ამგვარ ფრაზებს მიუძღვნის:

„ალლაჰის შუამავალო! არც ერთ თვალს შენზე უფრო ლამაზი არ უხილავს, არც ერთ ქალს შენზე ლამაზი არ უშვია. შენ უნაკლოდ გაჩნდი, თითქოს შემოქმედმა შეგქმნა ისე, როგორც შენ ისურვებდი!“

## ზეშთაგონების ხელახალი დაწყება

ზეშთაგონების შეჩერება ექვს თვეს გაგრძელდა.

ალლაჰის შუამავალი ﷺ ზეშთაგონების ხელახალ დაწყებას ასე გვიყვება:

„ერთხელ სიარულის დროს, ზეციდან ხმა მომესმა. თავი ავსწიე, გავიხედე და დავინახე, რომ ის ანგელოზი

72. დივანი, გვ. 65-66.
73. ალი იარდიში, შუამავლის გარეგნობა გ. 48.





(ჯებრაილი), რომელიც ჰირაში ვნახე, ზეცასა და დედამიწას შორის ტახტზე დამჯდარა. ჟრჟოლამ ამიტანა, უკან (სახლში) დავბრუნდი:

„დამაფარეთ, დამაფარეთ-მეთქი“, — ვითხოვდი.

(როცა ზევიდან დამაფარეს, ჯებრაილი მოვიდა და უზენაესი ალლაჰის სიტყვები მაუწყა:)

يَا أَيُّهَا الْمُدَّثِّرُ قُمْ فَأَنذِرْ وَرَبَّكَ فَكَبِّرْ وَثِيَابَكَ فَطَهِّرْ

وَالرُّجْزَ فَاهْجُرْ

**„ჰეი შენ, სამოსში გახვეულო! წამოდექი და შეაგონე! და ადიდე ღმერთი შენი! და შენი სამოსი განიწმინდე, და სიბილწე განაგდე!!“[74]**

وَلَقَدْ وَصَّلْنَا لَهُمُ الْقَوْلَ لَعَلَّهُمْ يَتَذَكَّرُونَ

**„ვფიცავ, ჩვენ მივიტანეთ მათთან სიტყვა, რათა შეეგონათ!“**[75]

ზეშთაგონების ამგვარი მიღებაც ყურანის ლაკონურობაა. ყველა ადამიანი ერთად რომ შეიკრიბოს, ყურანის მსგავს ერთ აიათსაც კი ვერ შეთხზავს. ეს კიდევ ერთხელ ადასტურებს იმას, რომ ყურანი ზეშთაგონების შედეგია მასში და არანაირი ადამიანის ხელი არ ურევია.



როცა სურა „მუდესსირი“ მოევლინა, ალლაჰის შუამავალი მაშინვე იმ ადგილიდან წამოდგა, სადაც დასას-

74. სურა მუდდესირი, აიათები 1-5.

75. სურა ქისასი, აიათი 51.

ვენებლად იწვა. წმინდა ხატიჯემ გაოცდა, არ იცოდა რა ხდებოდა, ამიტომაც იკითხა:

— რატომ ადექი, ნუთუ დაისვენე?

— დასვენების დრო უკვე გავიდა! — უპასუხა და ახლად მოვლენილი ზეშთაგონება ამცნო.



ჯებრაილმა ზეშთაგონების მოვლენის პირველ დღეებში წმინდა შუამავალს აბდესის აღება და ნამაზის ლოცვა ასწავლა. უდიდესი ალლაჰისადმი ღვთისმსახურებამ შუამავალს გული გაუხარა და გაუხალისა.

დიდი სიხარულით დაბრუნდა სახლში. ბედნიერი იყო, რადგან ალლაჰმა მას დიდი საჩუქარი მიუძღვნა. ეს სიხარული გაუზიარა ცოლსაც, რომელსაც აბდესის აღება და ნამაზის ლოცვა ასწავლა.

### პირველი მუსლიმანები

პირველი ადამიანი, ვინც ახლად ზეგარდმოვლენილი ირწმუნა, ალლაჰის შუამავალი იყო. ეს საკითხი აიათში ასე დასტურდება:

آمَنَ الرَّسُولُ بِمَا أُنزِلَ إِلَيْهِ مِن رَّبِّهِ

**„ირწმუნა შუამავალმა, რაც თავისი ღმერთისგან ზემოევლინა და (იწამეს) მორწმუნეებმაც. “**[76]

قُلْ إِنِّي أُمِرْتُ أَنْ أَعْبُدَ اللَّهَ مُخْلِصاً لَّهُ الدِّينَ وَأُمِرْتُ لأَنْ أَكُونَ

76. სურა ბაყარა, აიათი 285.





أَوَّلَ الْمُسْلِمِينَ

**„უთხარი: „მე მებრძანა, რომ თაყვანი ვსცე ალლაჰს, მისადმი ხალასი რწმენით. აგრეთვე მებრძანა, რომ ვიყო პირველი მუსლიმთაგანი!“[77]**

წმინდა შუამავლის შემდეგ პირველი მუსლიმანი მისი ცოლი წმინდა ხატიჯე გახდა.

როდესაც წმინდა შუამავალი, მისი ხალხის მიერ შეურაცხყოფილი და დამცირებული, მოწყენილი და დამწუხრებული სახში დაბრუნდა, უდიდესმა ალლაჰმა მას დარდი წმინდა ხატიჯეს სანუგეშო სიტყვებითა და ღვთის შემწეობით შეუმსუბუქა.

წმინდა ხატიჯეს გამუსლიმანებას ქალიშვილების, წმინდა რუქიეს, უმმი გულსუმისა და ფატიმას გამუსლიმანება მოჰყვა.

წმინდა ალიმ, წმინდა ხატიჯე ნამაზის ლოცვისას რომ დაინახა, იკითხა: „ეს რას აკეთებს?“

ალლაჰის შუამავალმა უპასუხა:

„ეს ალლაჰის შერჩეული რწმენაა. მე გირჩევ ირწმუნო ალლაჰი, რომელიც ერთია და ემსახურო მას. ასევე უარყო ლათი და უზა, რომელთაც არანაირი სარგებლობა არ მოაქვთ!“.

წმინდა ალიმ მიუგო:

„მე ამ რწმენის შესახებ დღემდე არაფერი გამიგია! თუ მამას აბუ თალიბს არ ვკითხავ, ვერაფერს გადავწყვეტ!“

77. სურა ზუმერი, აიათები 11-12.

„ალი! თუკი არ გამუსლიმანდები, ეს საკითხი საიდუმლოდ შეინახე, საქვეყნოდ არ გამოაცხადო“. — თხოვა წმინდა შუამავალმა, რადგან იმ დროისათვის ქადაგებას ფარულად ეწეოდა.

წმინდა ალიმ ის ღამე ლოდინში გაატარა. უდიდესმა ალლაჰმა მას გულში ისლამის სიყვარული შთააგონა. დილით, წმინდა შუამავალთან მივიდა და ისლამის შესახებ შეკითხვები დაუსვა. როცა პასუხი მოისმინა, დამშვიდდა და ისლამის მიღება გადაწყვიტა. ერთი პერიოდი მამას არ გაუმხილა და გამუსლიმანება საიდუმლოდ დატოვა. ამ დროს წმინდა ალი ათი წლის იყო.[78]

წმინდა შუამავალი მაშინ, როცა ნამაზის ლოცვას დააპირებდა, წმინდა ალისთან ერთად მექის შემოგარენში გადიოდა, ფარულად ნამაზს იქ ლოცულობდნენ და უკან ბრუნდებოდნენ. ეს გრძელდებოდა მანამ, სანამ ალლაჰს სურდა.

ალლჰის შუამავალმა აბუ თალიბს ისლამი მას შემდეგ უქადაგა, როდესაც  მან შვილისა და ძმისშვილის ლოცვის  გასაიდუმლოების შესახებ გაიგო.

„ძმისშვილო! მე ჩემი წინაპრების რწმენას ვერ ვუღალატებ! შენ გააგრძელე იმის ქადაგება, რაც მოგეწოდება! ვფიცავ ღმერთს, ვიდრე ვიცოცხლებ, შენ ზიანს ვერავინ მოგაყენებს!“ — უთხრა თავის ძმიშვილს.

წმინდა ალის კი უთხრა:

„შვილო! შენ ის მხოლოდ სიკეთეს გიქადაგებს. მის გზას გაჰყევი, მას არასოდეს დასცილდე!“ [79]

78. იბნ ისჰაკი, გვ. 118 იბნ სადი 111. 21.
79. იბნ ჰიშამი, 1, 265.





აბდულლაჰ ბინ მესუდი გადმოგვცემს, რომ როცა ის სავაჭროდ მედინაში ჩამოვიდოდა, ხედავდა წმინდა შუამავალს, რომელიც წმინდა ხატიჯესა და წმინდა ალისთან ერთად ქააბას გარს უვლიდა, აგრეთვე დიდი ყურადღებით აკვირდებოდა წმინდა ხატიჯეს ჩადრს.[80]

უფეიფ ელ ქინდი სავაჭროდ მექაში ჩამოვიდა და აბბასის სახლში სტუმრად გაჩერდა. მან წმინდა შუამავლი ﷺ, წმინდა ხატიჯე და წმინდა ალი ქააბაში ნამაზის ლოცვისას დაინახა, აბბასს მათ შესახებ ჰკითხა, წმინდა აბბასმა მოუყვა რა მათზე, დაამატა:

„ალლაჰს ვფიცავ, ამ სამი ადამიანის გარდა არავის ვიცნობ ვინმე ისეთს, ვისაც ეს რწმენა სწამს“.

როცა უფეიფს ჭეშმარიტი რწმენის მიღების პატივი ერგო, წარსულზე წუხილით თქვა:

„ეჰ, რა იქნებოდა იმ დროს მერწმუნა და მეორე მორწმუნე მამაკაცი მე ვყოფილიყავი!“[81]

წმინდა ალის შემდეგ გამუსლიმანდა წმინდა შუამავლის ﷺ განთავისუფლებული მონა — **ზეიდ ბინ ჰარისი,** რომელიც ალლაჰის შუამავლს მსახურებაში არ დაშორებია. მან ტაიფში მტრების ნასროლი ქვებისგან წმინდა შუამავალი ﷺ საკუთარი სხეულით დაიცვა. მიუხედავად იმისა, რომ ის იმ დროს სისხლში ცურავდა, მაინც თავგანწირული სიყვარულით საკუთარი თავი წმინდა შუამავალს მიუძღვნა. ამის სანაცვლოდ წმინდა შუამავლის სიყვარულის და პატივისცემის ღირსი გახდა.

80. ზეჰარი, სიერი, 1, 463.
81. იბნ, სადი, **VIII**, 18. იბნი ჰაჯერ ელ ისაბე, **II**, 487.

წმინდა შუამავლის ﷺ წმინდა ზეიდისადმი სიყვარულს შემდეგი ფაქტი ასახავს.

წმინდა ომარი ზეიდის შვილს—უსამეს სამიათასხუთასი დირჰემით დაეხმარა, თავის შვილ — აბდულლაჰს კი ხუთასით ნაკლები დირჰემი მისცა. აბდულაჰმა მამას მიზეზი ჰკითხა:

„უსამეს უპირატესობას რატომ ანიჭებ? ნუთუ მან უფრო მეტ ბრძოლას მიუძღვნა თავი!“

წმინდა ომარის პასუხი, მისივე უბადლო სამართლიანობის, გულის სიმდიდრისა და უმაღლესი თავდაჭერილობის მაჩვენებელია:

„შვილო! ალლაჰის შუამავალს მისი მამა მამაშენზე მეტად უყვარდა. უსამეს მიმართაც შენზე მეტი სიყვარული აქვს. ამიტომ, ალლაჰის შუამავალის საყვარელი ჩემს საყვარელს ვამჯობინე.“[82]

**წმინდა აბუ ბაქრი** ბავშვობიდან მოყოლებული ალლაჰის შუამავლის ლამაზი მორალის, ერთგულებისა და სანდოობის მომსწრე იყო. მას სწამდა, რომ სუფთა მორალის წყალობით, ის ალლაჰის წინაშე ტყუილს არ იტყოდა. ამიტომაც ალლაჰის შუამავალს ერთი წუთითაც არ უყოყმანია, ისლამი ისე გააცნო.

წმინდა შუამავალი ამ საკითხის შესახებ ჰადისში ამბობს:

*„სანამ ალლაჰი მე შუამავლად მომავლენდა, თქვენ ამბობდით: „შენ მატყუარა ხარო!“ მხოლოდ აბუ ბაქრმა თქვა: „ის მართალს ამბობსო“ და მე სულიერადაც და*

82. თირმიზი, მენაქიბი, 38.





*მატერიალურადაც იმდენად დამეხმარა, რამდენადაც შეძლო.“*[83]

ალლაჰის შუამავალი ისე არაფერს გაუხარებია, როგორც წმინდა აბუ ბაქრის გამუსლიმანებამ გაახარა. წმინდა აბუ ბაქრი როცა გამუსლიმანდა, სრულიად მოურიდებლად თავისი მუსლიმანობა სააშკარაოზე გამოიტანა და სხვა ადამიანებსაც უდიდესი ალლაჰისა და შუამავლის რწმენისაკენ მოუწოდა“.

წმინდა შუამავლის ცხოვრებაში წმინდა აბუ ბაქრს გამორჩეული და მნიშვნელოვანი ადგილი ეკავა. ვინაიდან, სამართლებრივი დავის მოგებას სამი პირობა უზრუნველყოფს:

1. ბრძნული მოსაზრება;
2. საზოგადოება, რომელიც გაიზიარებს ამ მოსაზრებას;
3. ქონებრივი შესაძლებლობა.

როგორც ზეშთაგონება მოწმობს, ბრძნული მოსაზრება ისლამის შინაარსი იყო. წმინდა აბუ ბაქრმა სხვა ორ ფაქტორში ძალიან მნიშვნელოვანი მოვალეობა შეასრულა. კადრების არჩევა მისგან დაიწყო, თავისი უზარმაზარი სიმდიდრე გამუსლიმანებული მონების გათავისუფლებასა და სხვა სადაო საკითხებს მოახმარა.

ამ ორ საკითხს ცოტათი თუ განვმარტავთ, გავიგებთ, რომ წმინდა აბუ ბაქრსა და წმინდა შუამავალს ﷺ შორის ახალგაზრდობის წლებში დაწყებული ამხანაგობა და მე-

83. ბუჰარი, ასჰაბუნ-ნაბი 5.

გობრობა, შუამავლობის მისიის ჳმილების შემდეგ უფრო გაძლიერდა და გამტკიცდა.

წმინდა აბუ ბაქრს, როგორც ერთერთ პირველ მუსლიმანს, რწმენის შესახებ ეჭვი არასდროს გამოუთქვამს, რის გამოც ღირსი გახდა შეერქვათ **„სამართლიანი“**. შემდეგ პერიოდში ისლამის გავრცელების საქმეში არც მორალური, არც მატერიალური ძალ-ღონე არ დაუშურებია და მთელი თავისი ქონება ალლაჰის გზაზე გულუხვად გასცა.

სიყვარულის პირობა, საყვარელი პიროვნების მიმართ ნაგრძნობი სითბო, მისი სურვილების შენ სურვილებზე წინ დაყენება და მის სასიკეთოდ, თუ საჭიროა, საკუთარი თავის მსხვერპლად გაღებაა. წმინდა აბუ ბაქრის ცხოვრება ალლაჰის შუამავლის სიყვარულთანაა დაკავშირებული და ამის გამო წარმავალი ცხოვრების მისაბაძი მაგალითებითაა აღსავსე.

ერთ დღეს აბუ ბაქრმა წმინდა შუამავლის ﷺ ავადმყოფობის შესახებ გაიგო. ამ ამბავმა მას ისეთი ნაღველი მოუტანა, რომ ლოგინად ჩავარდა. მათ შორის ურყევ სიყვარულზე ალლაჰის შუამავალი ამბობდა:

„აბუ ბაქრი — ჩემიანია, მე მისიანი ვარ. აბუ ბაქრი სააქაოშიც და საიქიოშიც ჩემი ამხანაგია.“[84] მისი ეს სიტყვები მათ ერთად ყოფნასა და სულიერ კავშირს ადასტურებდა.

წმინდა შუამავალს სასიკვდილო სარეცელიდან უთქვამს:

84. დეილემი, 1, 437.





*„ყველა ღია კარი დაიხუროს, მხოლოდ აბუ ბაქრისა დატოვეთ.“*[85] ეს მის მიმართ კეთილგანწყობის, სულიერი კავშირისა და გამორჩეული სიახლოვის ყველაზე ლამაზ გამოხატულებათაგან ერთ-ერთია.

**ბილალი ჰაბეში** და **დედამისი** ალლაჰის შუამავლის მხარდამჭერთა ფარულად ქადაგებების პირველ დღეებში გამუსლიმანდნენ. წმინდა ბილალი იმ პირველ შვიდ ადამიანთაგან ერთ-ერთი იყო, რომელთაც გამუსლიმანება არ დაუფარავთ. ის რწმენის დასაცავად ყველა მძიმე ტანჯვას უძლებდა. „ერთი! ერთი! ღმერთი ერთია! ღმერთი ერთია“ — ამბობდა, როცა მას რწმენის უარსაყოფად მოძალადეები სასტიკად უსწორდებოდნენ. წმინდა აბუ ბაქრმა მათ შესახებ როგორც კი გაიგო, ბილალისა და დედამისის საფასური გადაიხადა და მონობისგან გაათავისუფლა.

მან ამით შუამავლის ﷺ კეთილგანწყობა, სიყვარული და პატივისცემა კიდევ ერთხელ განამტკიცა.

წმინდა მევლანა გადმოგვცემს:

სამართლიანმა როგორც კი, ისლამის მიღების გამო წმინდა ბილალი ჰაბეშის წამების შესახებ გაიგო წმინდა მუჰამმედთან ﷺ მივიდა და ბილალის მდგომარეობა გააცნო. უთხრა, რომ ის, ბედისწერის ამწონი წმინდა არსება, რჯულის სიყვარულმა შეიპყრო, რის გამოც ტირანი ადამიანებისგან ტანჯვა-წამება მიიღო.

უდანაშაულოთა სისხლს სწოვენ. ურწმუნოთა ჭაობში დამარხვა უნდათ. მწველი მზის ქვეშ, გახურებულ ქვიშაზე აწვენენ და შიშველ სხეულზე ეკლებს ურტყამენ.

85. ბუჰარი ასჰაბუნ ნები 3.

მაგრამ იგი მაშინაც კი, როცა სხეულიდან სისხლი მოსჩქეფს, ამბობს: „ალლაჰი ერთია, ალლაჰი ერთია“. ღმერთის წინაშე მუხლმოყრას არ წყვეტს.

წმინდა აბუ ბაქრმა წმინდა ბილალის სხეულის ყოველი ნაწილი ნაღვლიანი სიტყვებით აღწერა. მის მდგომარეობაზე წმინდა შუამავალს დიდხანს ესაუბრა.

საბოლოოდ გულში დათქმული მიზანი გაუმჟღავნა: „ალლაჰის შუამავალო! მისი დახსნა მსურს. მზად ვარ მთელი ჩემი სიმდიდრე დავხარჯო. მან უდიდეს ღმერთს გული მიუძღვნა და ამის გამო ალლაჰის მტრების მრისხანება იწვნია. თუ იმ ტანჯვის ქვეშ დავტოვებ, ამქვეყნად ჩემი სული ვერ მოისვენებს.“

წმინდა შუამავალი ამით კმაყოფილი დარჩა და მიუგო: „ალლაჰის და შუამავლის გულმოწყალე მეგობარო, ამ გარიგებაში მეც შენთან ვარ“.

წმინდა აბუ ბაქრი  მაშინვე დაადგა გზას, რომლითაც ბილალის ბატონს ეახლა. ბილალი წამებით გონებამიხდილი მიწას გართხმოდა. მან, უმოწყალო და გულქვა ბატონს, ასეთი სიტყვებით მიმართა:

„ავსულო! მრისხანებით თვალდაბნელებულო, ბედმა გულმოწყალება არ გარგუნა! ამ ალლაჰის მეგობარს როგორ სცემ? უსინდისო! ეს რა სიძულვილია, ეს რა მუხანათობაა?

შენ,  ღარიბო თანაგრძნობისგან, შენს თავს ადამიანად თვლი? ადამიანობას მოკლებულო, საძულველო! შენ ადამიანის აღნაგობა გაქვს, მაგრამ სინამდვილეში ადამიანობის შავი ლაქა ხარ!“





ამ სიტყვების შემდეგ, აბუ ბაქრმა, ბილალს გამოსასყიდად იმდენი თანხა შესთავაზა, რომ ბატონი გაშტერებული დარჩა!

გაოცება რომ შეამჩნია, ებუ ბექრმა ასე უთხრა: „რეგვენო! ერთი კაკლის ფასად შეუფასებელ მარგალიტს მაძლევ როგორც ბავშვები იქცევიან ხოლმე. მაგრამ არც კი იცი, რომ ბილალი, ორთავ ქვეყანაზე უფრო ძვირფასია. მე მის სულში ვიხედები, შენ კი კანის ფერს ხედავ. შენ მის გაყიდვაზე ყოყმანი რომ დაგეწყო, მე უფრო მეტ თანხას შემოგთავაზებდი. თანაგრძნობა კვლავ რომ არ მიმეღო, რაც მაქვს ყველაფერს მოგცემდი, ვალს დავიდებდი, მაგრამ მოგებული მაინც მე ვიქნებოდი. ბედკრულო ადამიანო! კარგად იცოდე, რომ განძის ფასი მხოლოდ ზარაფმა იცის."

წმინდა მევლანამ ამ ნოველაში გამოხატული თანაგრძნობისა და გულმოწყალების მაგალითებით გვიჩვენა სულიერებასთან მიმართებაში მატერიალური ფასეულობების უმნიშვნელობა. ამით ჩვენს გულებში უდიდესი ჭეშმარიტება აღბეჭდა.

წმინდა აბუ ბაქრმა ამ კეთილშობილური საქციელით კიდევ ერთხელ დაამტკიცა ალლაჰის შუამავლისადმი ﷺ უდიდესი სიყვარული. ამ უკიდეგანო სიყვარულის გამოვლინებები ნაწილობრივ ასეთია:

ყურანისა და ისლამის სამართლის გულითა და სულით შესისხლხორცება და შესაბამისად მისი მიხედვით ცხოვრება.

ამ ქვეყნისათვის ფასის მიუნიჭებლობა, საჭიროებისთვის მზადყოფნა.

მასთან შეხვედრის სურვილი.

ხშირ-ხშირად გახსენება.

**ჰალიდ ბინ საიდის** ჭეშმარიტებასთან ზიარება ნანახი საშინელი სიზმრის გამო მოხდა. ერთ ღამეს ესიზმრა, თითქოს ცეცხლიან ორმოსთან იდგა და მამას მისი ამ ცეცხლში ჩაგდება უნდოდა. ხოლო ალლაჰის შუამავალი ﷺ მას წელზე შემოეხვია და ცეცხლში ჩაგდებისაგან იხსნა. შიშმა გამოაღვიძა და თავისთვის თქვა:

„ალლაჰს ვფიცავ, ეს მართალი სიზმარია!“

წმინდა აბუ ბაქრის მითითებით წმინდა შუამავალთან ﷺ მივიდა და ისლამი მიიღო.

მამამისმა ჰალიდის გამუსლიმანება, რომ გაიგო გაუჯავრდა:

„არარაობავ, წადი, მომშორდი! ვფიცავ სარჩოს შეგიწყვეტ!“

ჰალიდმა უპასუხა:

„შენ ჩემ ხვედრს ვერ შეცვლი, უეჭველად სარჩოს ალლაჰი მომცემს“.

წმინდა ჰალიდი ჰაბეშში გადასახლებამდე სულ ალლაჰის შუამავალთან ერთად იყო.[86]

შემდეგ, ჰალიდის ცოლი ჰუმეინი, ძმა ამრი და მისი ცოლი ფატიმა ხათუნიც გამუსლიმანდნენ.

ფარული ქადაგების პერიოდში, რომელიც რამდენიმე წელს გრძელდებოდა, აბუ ბაქრის წახალისებით, **აბუ ფუ-**

86. ჰაქიმი, III, 277-280.





**ქეიჰემ, წმინდა ოსმანმა, ზუბეირ ბინ უბეიდ ულლაჰიმაც** ისლამის რწმენა მიიღეს.

წმინდა ოსმანი ალლაჰის შუამავლს ﷺ თავის თავგადასავალს უყვებოდა:

„ალლაჰის შუამავალო! შამში ყოფნისას ძილსა და ღვიძილს შორის მოულოდნელად მოგვესმა:

„ვისაც გძინავთ - გაიღვიძეთ, რადგანაც აჰმედი მექაში გამოჩნდა!" მექაში რომ დავბრუნდით, თქვენი შუამავლობა გავიგეთ."[87]

თალჰა ბინ უბეიდულლაჰი ასე მოგვითხრობს:

„ბუსრა ფანაირიში როცა ვიმყოფებოდით, ერთმა ბერმა გვკითხა:

— თქვენს შორის ჰარემის ხალხისაგან არის ვინმე?

— დიახ, მე ვარ." — ვუპასუხე.

— აჰმედი გამოჩნდა?

— რომელი აჰმედი?

— აჰმედ ბინ აბდულლაჰ ბინ აბდულმუტტალიბი. —

— ის მექაში გამოჩნდება, შუამავალთაგან ბოლოა, ჰარემიდან წამოვა და იმ ადგილებში გადავა, სადაც ხურმა, ქვა და მწირი ნიადაგია. შენ გირჩევ მას ეახლო!

ბერის ნათქვამი გულში ჩავიბეჭდე და მაშინვე მექაში დავბრუნდი.

ხალხს ვკითხე:

— ახალი რამე მოხდა?

87. იბნი, სადი, III, 253.





— დიახ, აბდულლაჰის შვილი მუჰამმედი ამტკიცებს შუამავალი ვარო, აბუ ბაქრიც მას დაყვება“.

აბუ უბეიდე ბინ ჯერრაჰ, აბუ სელიმე, ერქამ ბინ ებილ ერქამი, ოსმან ბინ მაზენი, ესმა ბინთი ბექირი, ჰაბაბ ბინ ერეთი, აბდულლაჰ ბინ მერუდი, აბდულლაჰ ბინ ჯაჰში, ჯაფერ ბინ აბუ თალიბი, ცოლი ესმა ბინთ უმეისი, აბუ ჰუზეიფე და ამირ ბინ ფუჰეისე — არიან ის პიროვნებები ვისაც დიდი პატივი — პირველი მუსლიმანობა ხვდათ წილად.

## დარულ ერქამი

### პირველი მუსლიმთა საგანმანათლებლო ცენტრი

ალლაჰის შუამავალი ﷺ სამი წლის განმავლობაში ისლამს მალულად ქადაგებდა, ვინც არ მიიღებდა, მათ თხოვდა, ეს თემა საიდუმლოდ შეენახათ.

შუამავლობის პირველ წელს, მას შემდეგ, რაც ერქამ ბინ ები ერქამმა მუსლიმანობა მიიღო, შუამავლის მეგობრებმა მის სახლში, რომელიც „დარულ ერქამი“ სახელით იყო ცნობილი, სინამდვილეში კი „დარულ ისლამი“ იყო, მალულად შეკრება დაიწყეს. სახლი მექაში, საფას გორასთან მდებარეობდა. წმინდა შუამავალი ﷺ ყურაიშ კერპთაყვანისმცემლებისაგან თავის არიდების მიზნით ამ წმინდა სახლში დადიოდა, მომსვლელებს ისლამის შესახებ მოუთხრობდა და ყურანს ასწავლიდა. იქ ნამაზს ერთად ლოცულობდნენ და ისლამს ეცნობოდნენ.





ამ სახლმა, შუამავლობის მისიის მეექვსე წლამდე, სანამ წმინდა ომარი მუსლიმანი გახდებოდა, ისლამის შესწავლა-გავრცელებაში დიდი როლი ითამაშა.

ერქამმა „დარულ ერქამის“ შესახებ ანდერძი დატოვა: ბისმილლაჰი რაჰმანი რაჰიმ, ეს საფას წინ მდებარე სახლის შესახებ დატოვებული ანდერძია. ის წმინდა, ხელშეუხებელი ადგილია, არ გაიყიდება და მემკვიდრეობით არ გადაიცემა, ჰიშამ ბინ ასი და მისი განთავისუფლებული მონაც ამის მოწმეები არიან.[88]

ამჟამად „დარულ ერქამი“ ჰარემი შერიფს შეუერთდა, რის გამოც ძირეულად შეიცვალა.



ქადაგების სამწლიანი საიდუმლოება ტანჯვა-წვალების შიშით კი არ იყო გამოწვეული, არამედ რწმენის კეთილდღეობის დაცვის მიზნით იყო განპირობებული. რადგანაც ჯერ არ იყო ღვთიური ბრძანება რწმენის საჯაროდ ქადაგებისა. ამ პერიოდში ისლამი სააშკარაოზე, რომ გამოიტანეს, ბევრ ღარიბ და უძლურ მორწმუნეს საფრთხეს შეუქმნიდა. ეს კი რწმენის გავრცელებას დაბრკოლებდა.

დარულ ერქამის პერიოდმა შექმნა ისლამური ერთგვარი ხედვის, რომელიც მოკლედ ასე შეიძლება ჩამოყალიბდეს:

1. საჭიროებისას საიდუმლოება სტრატეგიის საფუძვლად უნდა იქცეს.

88. იბნ საადი, III, 242-244, ჰაქიმი.

2. სწავლა-განათლება სოციალური, რელიგიური და პოლიტიკური მიზნების განსახორციელებლად პირველი და აუცილებელი ნაბიჯია. პიროვნების თვისობრივი მხარის სამართლით, ლოგიკითა და მორალით აღჭურვაა საჭირო.

ამის მიხედვით, ისლამის სამსახურში, განკითხვის დღემდე, უნდა მიყვე გზას და მეთოდს, რომელსაც წმინდა შუამავალი ﷺ იყენებდა. იმისათვის, რომ ისლამი გავრცელდეს იმ ადგილებში, სადაც ჯერ არ მიუღწევია, საჭიროა სწავლა-განათლებისათვის განსაკუთრებული ყურადღების მიქცევა.





# შუამავლობის მისიის მეოთხე წელი

## განმარტე ის, რაც გებრძანა:

## ყველაზე ახლობლები გააფრთხილე,

იდუმალი პერიოდის შემდეგ, რომელიც 3 წელი გრძელდებოდა, შუამავლობის მე-4 წელს ალლაჰმა ასე ბრძანა:

فَاصْدَعْ بِمَا تُؤْمَرُ وَأَعْرِضْ

عَنِ الْمُشْرِكِينَ إِنَّا كَفَيْنَاكَ الْمُسْتَهْزِئِينَ

**„ამცნე, რაც გებრძანა და პირი იბრუნე წარმართებისგან! უეჭველად, ჩვენ შენდამი გამქილიკებელთ ჭკუას ვასწავლით! “**[1]

ამ აიათით ალლაჰის შესახებ ჭეშმარიტების სააშკარაოზე გამოტანაა ნაბრძანები. სხვა აიათში ეს საკითხი უფრო ნათლადაა გამოხატული:

يَا أَيُّهَا الرَّسُولُ بَلِّغْ مَا أُنزِلَ إِلَيْكَ

مِن رَّبِّكَ وَإِن لَّمْ تَفْعَلْ فَمَا بَلَّغْتَ رِسَالَتَهُ وَاللَّهُ يَعْصِمُكَ

1. სურა ჰიჯრი, აიათები 94-95.





مِنَ النَّاسِ إِنَّ اللّهَ لاَ يَهْدِي الْقَوْمَ الْكَافِرِينَ

**„ო, შუამავალო! აუწყე, რაც ზემოგევლინა შენ შენი ღმერთისგან. და თუ ამას არ იქმ, მაშინ მისი წერილი სრულყოფილად არ გადაგიცემია. ხოლო ალლაჰი დაგიფარავს იმ ადამიანებისგან. უეჭველად, ალლაჰი ურწმუნო ხალხს არ დაადგენს ჭეშმარიტ გზას!“[2]**

قُلْ يَا أَيُّهَا النَّاسُ إِنِّي رَسُولُ اللّهِ إِلَيْكُمْ جَمِيعاً الَّذِي

لَهُ مُلْكُ السَّمَاوَاتِ وَالأَرْضِ لا إِلَهَ إِلاَّ هُوَ يُحْيِي وَيُمِيتُ

فَآمِنُواْ بِاللّهِ وَرَسُولِهِ النَّبِيِّ الأُمِّيِّ الَّذِي يُؤْمِنُ بِاللّهِ

وَكَلِمَاتِهِ وَاتَّبِعُوهُ لَعَلَّكُمْ تَهْتَدُونَ

**„უთხარი: ჰეი, ადამიანებო! უეჭველად, მე ვარ ყველა თქვენგანისთვის შუამავალი ალლაჰისა, რომელსაც ეკუთვნის მეუფება ცათა და ქვეყნისა. არ არსებობს ღვთაება, გარდა მისი! იგი აცოცხლებს და აკვდინებს. მაშ, ირწმუნეთ ალლაჰი და შუამავალი მისი, წერა-კითხვის უცოდინარი ელჩი, რომელსაც სწამს ალლაჰის და მისი სიტყვების. და მისდიეთ მას, ეგების ჭეშმარიტ გზას დაადგეთ თქვენ!“[3]**

وَأَنذِرْ عَشِيرَتَكَ الأَقْرَبِينَ وَاخْفِضْ

2. სურა მაიდე, აიათი 67.
3. სურა აარაფი, აიათი 158.

جَنَاحَكَ لِمَنِ اتَّبَعَكَ مِنَ الْمُؤْمِنِينَ  فَإِنْ عَصَوْكَ فَقُلْ إِنِي

بَرِيءٌ مِّمَّا تَعْمَلُونَ  وَتَوكَّلْ عَلَى الْعَزِيزِ الرَّحِيمِ  الَّذِي

يَرَاكَ حِينَ تَقُوم

**„...და შეაგონე შენი ახლო ნათესავები! გადააფარე შენი ფრთა მორწმუნეებს, რომლებიც მოგყვებიან! ხოლო თუ გეურჩნენ, უთხარი: უეჭველად, მე შორსა ვარ იმისგან, რასაც თქვენ სჩადიხართ! და სასოებდე ძლევამოსილს, მწყალობელს, რომელიც გხედავს, როცა (ლოცვად) დგები.“**[4]

წმინდა შუამავალმა ﷺ, ისე, როგორც ღმერთმა ბრძანა, საზოგადოებაში ქადაგება ახლო ნათესავებით დაიწყო. ის  მათ ასე მიმართავდა:

„აბდულმუტალიბის შვილებო! მე განსაკუთრებით თქვენთვის, საერთოდ კი მთელი კაცობრიობისათვის შუამავლად ვარ მოვლენილი. თქვენ ჩემი მრავალი საოცრებებიც ნახეთ. თქვენგან ჩემი ძმად ნაფიცი ვინ გახდება?“

ამ სიტყვებს მნიშვნელობა არავინ მიანიჭა, ყველა გაჩუმდა. ამ დროს წმინდა ალი,  რომელიც ჯერ კიდევ ბავშვი იყო, მაგრამ ერგო პატივი პირველი მუსლიმანთაგანი გამხდარიყო, ფეხზე წამოდგა და წარმოთქვა:

„ალლაჰის შუამავალო! მე დაგეხმარები“.

ალის ყველამ დამცინავი მზერით შეხედა, ალლაჰის შუამავალი ﷺ კი ნათელმფენი ღიმილით წმინდა ალისკენ

4. სურა შუარა, აიათები 214-218.





მიტრიალდა და წმინდა ხელებით თავზე ისე მოეფერა, როგორც ნებისმიერი მათგანი ისურვებდა.

თუკი საწყის ეტაპზე  ნათესავები არ მოუსმენდნენ, შუამავალი არ უნდა გატეხილიყო, რადგან ალლაჰი ბრძანებს:

يس  وَالْقُرْآنِ الْحَكِيمِ  إِنَّكَ لَمِنَ الْمُرْسَلِينَ  عَلَى صِرَاطٍ مُّسْتَقِيمٍ

**„ია. სინ. ვფიცავ, საოცრებებით აღსავსე ყურანს! უეჭველად, შენ ერთ-ერთი მოვლინებულთაგანი ხარ ჭეშმარიტ გზაზე..“[5]**

وَأَرْسَلْنَاكَ لِلنَّاسِ رَسُولاً وَكَفَى بِاللَّهِ شَهِيدا

**„და ჩვენ შენ წარგგზავნეთ ხალხთან შუამავლად. და კმარა ალლაჰი მოწმედ!“[6]**

وَمَا أَرْسَلْنَاكَ إِلا كَافَّةً لِّلنَّاسِ

بَشِيراً وَنَذِيراً وَلَكِنَّ أَكْثَرَ النَّاسِ لا يَعْلَمُونَ

**„და არ წარმოგვიგზავნიხარ შენ , თუ არა მთელი ხალხისთვის მახარობლად და შემგონებლად, მაგრამ ხალხის უმეტესი ნაწილი არ უწყის!“[7]**

قُلْ يَا أَيُّهَا النَّاسُ إِنِّي رَسُولُ اللَّهِ إِلَيْكُمْ جَمِيعاً الَّذِي

5.. სურა იასინ, აიათები 1-4.

6. სურა ნისა, აიათი 79.

7. სურა საბა, აიათი  28.

لَهُ مُلْكُ السَّمَاوَاتِ وَالأَرْضِ

**„უთხარი: ჰეი, ადამიანებო! უეჭველად, მე ვარ ყველა თქვენგანისთვის შუამავალი ალლაჰისა, რომელსაც ეკუთვნის მეუფება ცათა და ქვეყნისა.“[8]**

ალლაჰის შუამავალის ﷺ პირველ ქადაგებას წმინდა ალის გარდა, რომელიც ჯერ კიდევ ბავშვი იყო, არც ერთმა ნათესავმა ყური არ დაუგდო.

ცოტა ხნის შემდეგ ნათესავები სახლში მიიპატიჟა; გაუმასპინძლდა და მიმართა:

„აბდულმუტტალიბის შთამომავლებო! ვფიცავ არაბებში არავის ვიცნობ ისეთ ვაჟკაცს, რომელსაც თქვენთვის ჩემზე მეტი ამქვეყნიური და იმქვეყნიური სიკეთე მოეტანოს!

აბდულმუტტალიბის შვილებო! მე მთელი კაცობრიობისთვის, განსაკუთრებით კი თქვენთვის მოვლენილი შუამავალი ვარ. თქვენ აქამდე მრავალი სასწაულის მოწმენი გახდით. აბა ვინაა თანახმა მე დამეხმაროს და ამგვარად სამოთხე მოიპოვოს? ჩემი ძმადნაფიცი გახდეს?

წმინდა შუამავლის ﷺ ეს მოწოდება მის ნათესავთაგან კვლავ არავინ მიიღო. პირიქით, ირონიულად გაიცინეს, დაიშალნენ და წავიდნენ.[9]

8. სურა აარაფი, აიათი 158. ბუჰარი, თეიმუმი. სხვა თქმულების მიხედვით ალლაჰის შუამავალი კიდევ სამ საკითხს მიანიშნებს. მე მაქვს თვისება, მოკლე სიტყვით დიდი აზრი გამოვხატო. შუამავლობა ჩემთან ერთად მიიწურა და ბეჭედი დაესვა. ჩემს შემდეგ არც ერთი შუამავალი აღარ მოევლინება ქვეყნიერებას. ერთ დღეს, როცა მეძინა, დედამიწის ყველა ხაზინის გასაღები მომიტანეს და წინ დამიდეს.
9. აჰმეთ, 1, 159, იბნ სადი, 187, ჰაიშემი, VIII, 302, იბნ ესისი, ელ ქამილი, II, 63, ბელაზური, 1, 119, ჰალერი, 1, 283).





ადამიანის ბუნება ისეთია, რომ ახლობლის ნათქვამს უფრო მეტად ირწმუნებს, ვიდრე შორეულისას. თუ ამ მოწოდებას ნათესავები შეუერთდებოდნენ, ნათელი იყო, რომ საზოგადოების ისლამის გზაზე დაყენება უფრო მოკლე დროში მოხერხდებოდა. თუ მის მოწოდებას ნათესავები არ მიიღებდნენ, სხვათა დარწმუნება უფრო რთული იქნებოდა. ამიტომ წმინდა შუამავალმა ღმერთზე მინდობით ქადაგება ახლო ნათესავებით დაიწყო.

მეორე მხრივ, შუამავლებისთვის წარმატების მისაღწევად ახლობლების მხარდაჭერა და დახმარება ფრიად მნიშვნელოვანია. ეს ჭეშმარიტება ყურანშიცაა გადმოცემული: قَالُواْ يَا شُعَيْبُ مَا نَفْقَهُ كَثِيراً مِّمَّا تَقُولُ

وَإِنَّا لَنَرَاكَ فِينَا ضَعِيفاً وَلَوْلاَ رَهْطُكَ لَرَجَمْنَاكَ ۖ

**„უთხრეს: „ჰეი, შუღეიბ! ბევრი რამ შენი ნათქვამიდან გაუგებარია ჩვენთვის. და, უეჭველად, გთვლით ჩვენ შორის სუსტად. შენი მოდგმა რომ არა, ჩაგქოლავდით. და არაფრით ხარ ჩვენზე აღმატებული!“...“**[10]

წმინდა ლუთი თავისი მოდგმის გაუკულმართების გამო გამოუვალ მდგომარეობაში ჩავარდა, რადგანაც თავის ახლობლებისგან მხარდაჭერა ვერ მიიღო, დადარდიანებულმა თქვა:

قَالَ لَوْ أَنَّ لِي بِكُمْ قُوَّةً أَوْ آوِي إِلَى رُكْنٍ شَدِيدٍ

10. სურა ჰუდი, აიათი 91.

**„უთხრა: „ნეტავ, ძალა მომცა თქვენს დასაძლევად! ნეტავ, მქონდეს მტკიცე დასაყრდენი!“**[11]

ისლამი ნათესავების დაცვას დიდ მნიშვნელობას ანიჭებს. ამ მიზეზით პიროვნებას, ვისაც სურვილი აქვს რწმენის მადლის ღირსი გახდეს, პირველ რიგში თავის ოჯახსა და ნათესავებზე უნდა იფიქროს.

ალლაჰი ასე ბრძანებს:

وَأُوْلُو الأَرْحَامِ بَعْضُهُمْ أَوْلَى بِبَعْضٍ فِي كِتَابِ اللَّهِ

مِنَ الْمُؤْمِنِينَ وَالْمُهَاجِرِينَ

**„...ალლაჰის წიგნის თანახმად, სისხლით ნათესავები უფრო ახლობლები არიან ერთმანეთისთვის, ვიდრე მორწმუნეები და მუჰაჯირები,...“**[12]

## წმინდა შუამავლის მიერ ყურაიშებისათვის საფას გორაკზე ისლამის ქადაგება

წმინდა შუამავალს ﷺ ქადაგება როცა ებრძანა, მან ის ახლობლებით დაიწყო. ერთ დღეს საფას გორაკზე ავიდა და ყურაიშები იქ მოიხმო. მათ მიწვევა მიიღეს და საფას გორაკზე შეიკრიბნენ. წმინდა შუამავალი ﷺ მაღალ ბორცვზე დადგა და მათ მიმართა:

*„ყურაიშის ჯამაათო! მე თქვენ რომ გითხრათ, ამ მთის კალთაზე, ან იმ მინდორში მტრის მხედრები არიან, ახლა-*

11. სურა ჰუდი, აიათი 80.
12 (სურა აჰზაბი, 33/6)





*ვე თავს დაგესხმიან, თქვენ ქონებას მიითვისებენ-მეთქი, დამიჯერებთ?“*

მათ დაუფიქრებლად უთხრეს: „დიახ, დაგიჯერებთ! რადგან შენ დღემდე ყოველთვის სიმართლეს ამბობდი. შენგან ტყუილი არასდოს გაგ-ვიგონია.“[13]

ხალხისგან ეს რწმუნება რომ მიიღო, ალლაჰის შუამავალმა მათ ღვთიური ჭეშმარიტება ამცნო:

*„ამ შემთხვევაში მე თქვენ გამცნობთ, რომ წინ საშინელი ტანჯვის დღე გელოდებათ. ვინც ალლაჰს არ ირწმუნებს, თავს საშინელი ტანჯვა დაატყდება. მე იმისათვის მომავლინეს, რომ თქვენ ის საშინელი ტანჯვა გაუწყოთ.*

*ყურაიშის ჯამაათნო! თქვენ ისე მოკვდებით, თითქოს ძილში იძირებოდეთ. მკვდრეთით ისევე აღდგებით, თითქოს ძილისგან გაიღვიძეთ. საფლავიდან აღსდგებით და ალლაჰის წინაშე წარსდგებით. ჭეშმარიტებაა, რომ ამ ქვეყნად ჩადენილი ყველა კარგი საქციელისათვის დაჯილდოვდებით, ცუდი საქციელისათვის კი სასჯელ-სა და საშინელ ტანჯვას ნახავთ! ჯილდო მარადიული სამოთხეა, სასჯელი კი მუდმივი ჯოჯოხეთი. “*[14]

ალლაჰის შუამავალს ამ მიმართვის დროს იქ მყოფთაგან არავინ შელაპარაკებია. მხოლოდ ბიძამ, აბუ ლეჰებ-

13. აქ ალლაჰის შუამავალი თავდაპირველად ქადაგებისთვის პიროვნულ თვისებებს ამყარებს. ვინაიდან, ადამიანები ჯერ ხასიათით იხიბლებიან, შემდეგ კი მას ემორჩილებიან. დღეისთვისაც აუცილებელია ისლამის მქადაგებლები სამაგალითო, სანდო პიროვნებები იყვნენ. ეს სურა „იასინშია“ ნაბრძანები (სურა იასინი, აიათი 21). აიათში ამავე დროს მოცემულია, რომ შეტყობინება მხოლოდ ღვთის ნება-სურვილისა და თავის მხრივ, ღვთისმსახურების გამოხატულებაა.
14. ბუჰარი, თეფსირი, 26, მუსლიმი, იმანი, 348-355; აჰმედი. 1 281-307, იბნი სადი, 1, 74. 200. ბელაზური, 1, 113, სემისა ეზ ზაილი, 1, 357-353.

მა ალლაჰის შუამავალს შეურაცხმყოფელი სიტყვებით გული ატკინა:

„ხელები გაგიხმეს! აქ ამისთვის დაგვიძახე?“

აბუ ლეჰების ეს სიტყვები მიზეზი გახდა „თებბეთ“ სურის ზეგარდმოვლინებისა.

تَبَّتْ يَدَا أَبِي لَهَبٍ وَتَبَّ  مَا أَغْنَى عَنْهُ مَالُهُ وَمَا

كَسَبَ  سَيَصْلَى نَاراً ذَاتَ لَهَبٍ  وَامْرَأَتُهُ

حَمَّالَةَ الْحَطَبِ  فِي جِيدِهَا حَبْلٌ مِّن مَّسَدٍ

**„დაე, გაუხმეს ებუ ლეჰებს ხელები; და გაუხმა კიდეც! მას ვერც სიმდიდრემ და ვერც მონაპოვარმა უშველა... დაე, შენთებულ იქმნეს ალმოდებულ ცეცხლში! და ცოლი მისი შეშის მზიდავიც... კისერზე საბელჩამოკიდებული! “**[15]

აიათში აბუ ლეჰების ცოლიცაა მოხსენებული, რადგან ისიც, ქმრის მსგავსად, ალლაჰის შუამავალს ﷺ აწუხებდა, გზაზე დაბრკოლებას უქმნიდა.

გვაროვნოება და ნათესავობა უმნიშვნელოვანესი ღირებულება რომ არ არის, სურაში გაკვრითაა გამოხატული. უმნიშვნელოვანესი სულიერი სიახლოვე, ღვთისმოშიშობაა. სულს გვაროვნება არა აქვს. გვაროვნება სხეულის თვისებაა, რომელიც მიწაში ნადგურდება. ადამიანის ფასეულობა, მისი ღირსება დამოკიდებულია მისვე სულის სრულყოფილებისა და მოწიფულო-

15. სურა თებბეთი, აიათები 1-5.





ბის ხარისხზე. ადამიანის სხეული, მისი ტანსაცმლის მსგავსი მატერიალური საფარველია, რომლის შიგნითაც სული მდებარეობს, ხოლო ადამიანის ღირსება იმ ქსოვილების მრავალფეროვნებით, რომლითაც მისი ტანსაცმელია დამზადებული, არ იზომება.



ალლაჰის შუამავლის ﷺ მცდელობის შედეგად, მამიდები — წმინდა საფიე და წმინდა ათიყა, წმინდა აბბასის მიერ განთავისუფლებული მისი ყოფილი მონები — აბუ რაფი, აბუ ზერი და ამრ იბნ აბესე გამუსლიმანდნენ.

აბუ ზერი ისლამამდელ პერიოდშიც კი კერპებს თაყვანს არ სცემდა. ის ჭეშმარიტებაზე ზიარებას ასე გადმოგვცემს:

„მე გიფარის ტომელი ვარ. მექაში ერთი კაცი გამოჩნდა, და თავისთავს შუამავალს უწოდებსო, როგორც კი გავიგე, უდიდესმა ალლაჰმა გულში მაშინვე ისლამის სიყვარული ჩამინერგა. ძმას უნეისს ვუთხარი:

— მექაში წადი, გაესაუბრე იმ კაცს, ვინც ზეციდან შთაგონებას ღებულობს და მის შესახებ ამბავი მომიტანე!

უნეისი მექაში წავიდა, ალლაჰის შუამავალი ნახა, მისი ნათქვამი მოისმინა და უკან დაბრუნდა.

— რა ქენი, რა ამბები მოიტანე? — ვკითხე.

— მექაში შენი რწმენის კაცს შევხვდი. ამბობს, ალლაჰის მოვლენილი ვარო.





— კარგი, ხალხი მის შესახებ რას ამბობს?

ზოგი — პოეტი, ზოგი — მკითხავი, ზოგი ჯადოქარი-აო ამბობენ.

ჩემი ძმა პოეტი იყო და ლექსებსაც კარგად იგებდა. ის წმინდა შუამავლის შესახებ ასე ამბობდა:

„მე მისნების სიტყვები ვიცი. მისი სიტყვები მკითხავების სიტყვებს სულ არ ჰგავს. მისი სიტყვები კარგად ავწონ-დავწონე. ის რასაც ამბობენ, ლექსიაო არ არის სიმართლე. ის ჭეშმარიტად სიმართლეს ლაპარაკობს. ვინც მას ცილს სწამებენ, მატყუარები არიან. ის მადლს, სიკეთეს და ზნეობრიობას ქადაგებს, ბოროტებას კი კრძალავს“.

ჩემი ძმის მონაყოლით ვერ დავკმაყოფილდი. მაშინვე საგზალი მოვიმარაგე და გზას გავუდექი. მექაში მივედი. ალლაჰის შუამავალს არ ვიცნობდი, სხვაზე შეკითხვასაც ვერ ვბედავდი. მესჯიდი ჰარემში ველოდე შიმშილსა და წყურვილს ზემზემით ვიკლავდი. ამ დროს ჩემთან წმინდა ალი მოვიდა, მკითხა:

— ალბათ თქვენ აქაური არა ხართ, უცხოს გავხართ?

— დიახ, — ვუპასუხე.

გეპატიჟებიო.

ალისთან ერთად წავედი. ის მექელების ყაჩაღობით აღელვებული იყო. ჩემთვის მოსვლის მიზეზი არ უკითხავს.

დილით ალლაჰის შუამავლის ﷺ სანახავად კვლავ მესჯიდი ჰარემში წავედი. მიუხედავად იმისა, რომ საღა-



მომდე ველოდე, ვერაფერი გავარკვიე. ალი ჩემთან კვლავ მოვიდა და მითხრა:

— თქვენ ჯერ კიდევ ვერ გაიგეთ ადგილი, სადაც უნდა წახვიდეთ?

— ვერა" — ვუთხარი.

— თუ ასეა კვლავ ჩვენთან წამოდით.

სახლში მისვლამდე მკითხა:

— შენ რა მდგომარეობაში ხარ? აქ რატომ ჩამოხვედი?

მას შემდეგ, რაც სიტყვა მომცა რომ საიდუმლოს შემინახავდა, ვუთხარი:

ჩვენამდე მოღწეული ამბებით, აქ ერთი ადამიანი ყოფილა, რომელიც თავისთავს შაუამავალს უწოდებს! მის სანახავად და მასთან სალაპარაკოდ ჩამოვედი.

ძალიან კარგი! ის კაცი ალლაჰის შუამავალია, დილით მე გამომყევი და იმ სახლში შემოდი, სადაც მე შევალ! რაიმე საფრთხეს თუ წავაწყდები, თითქოს ფეხსაცმელს ვისწორებ, კედლისკენ მოვბრუნდები, შენც გაივლი და წახვალ.

საბოლოოდ შუამავალთან მივედით.

— სელამ ალეიქუმ, ალლაჰის შუამავალო! — მივესალმე მას. ვკითხე:

— მუჰამმედ! ადამიანებს რას მოუწოდებ?

ალლაჰის შუამავალმა მიპასუხა:

სწამდეთ რომ ალლაჰში ერთადერთია და მოზიარე არა ჰყავს, კერპების უარყოფას და იმის აღიარებას, რომ მე ალლაჰის შუამავალი ვარ.

ისლამის შესახებ როგორც კი მომითხრო, ისლამი მივიღე. ჩემმა ასეთმა მდგომარეობამ ალლაჰის შუამავალი გაახარა, ღიმილით მითხრა:

აბუ ზერ! ეს მექელებს არ გაუმხილო და უკან დაბრუნდი.

კი მაგრამ, მე ჩემი რწმენის გაცხადება მინდა!

ალლაჰის შუამავალმა მიპასუხა:

*ვშიშობ მექქელებმა ზიანი არ მოგაყენონ!*

ალლაჰის შუამავალო, თუკი მეცოდინება რომ მომკლავენ, მაინც გავაცხადებ მეთქი.

ალლაჰის შუამავალი დადუმდა.

ერთხელ, როცა მესჯიდი ჰარემში ყურაიშები შეიკრიბნენ, მივედი და ხმამაღლა დავიძახე:

ყურაიშის საზოგადოებავ! ღმერთი ერთია და არ არსებობს ღმერთი გარდა ალლაჰისა, მუჰამმედი კი მისი შუამავალია!

პოლითეისტებმა თქვეს:

ეს კაცი ცდება! მიდით, იმ ურწმუნოს გაუსწორდით! წამოცვივდნენ და ისე მცემეს, სიკვდილის პირას მიმიყვანეს. მოულოდნელად ალლაჰის შუამავლის ბიძა აბასი მოვიდა და გადამეფარა:





გრცხვენოდეთ ყურაიშებო! თქვენ მოვაჭრეები ხართ. თქვენი სავაჭრო გზა კი გიფარით გაივლის. სავაჭრო გზის გადაკეტვა ხომ არ გინდათ? ამ სიტყვებზე თავი დამანებეს.

მეორე დღეს, დილით, მესჯიდი ჰარემში მივედი, სადაც კვლავ იგივე განმეორდა. როდესაც ჩათვალეს, რომ მკვდარი ვიყავი, თავი დამანებეს. ნაცემ-ნაწვალევი ცოტა ხნის შემდეგ წამოვდექი და ალლაჰის შუამავალთან მივედი. შუამავალმა როგორც კი დამინახა, მითხრა:

მე შენ რა გაგაფრთხილე?!

ალლაჰის შუამავალო! ეს ჩემი გულის ხმა იყო და მეც ავყევი.

გარკვეულ ხანს ალლაჰის შუამავალთან დავრჩი. შემდეგ ვკითხე:

ალლაჰის შუამავალო! მე რის გაკეთებას მიბრძანებ?

ალლაჰის შუამავალმა მიპასუხა:

შენ როგორც კი ჩემი ბრძანება მოგივა, ისლამი შენს მოდგმას გააცანი. როცა გაიგებ, რომ იდუმალებიდან გამოვედით, ჩვენთან მოდი! [16]

წმინდა შუამავალმა ﷺ ისლამური მოწოდებები განაგრძო. ჰაჯობის დროს ბაზრობებსა და ხალხის თავშეყრის ადგილებზე მუდამ დადიოდა და ვისაც შეხვდებოდა, განურჩევლად ყველას, — თავისუფალს, მონას,

16. ბუჰარი, მენაქებულ ანსარი 38, მენაქიბ 10, აჰმედი V, 174, ჰაქიმი III 382-385, იბნ სალი, IV, 220-225 .

სუსტს, ძლიერს, მდიდარს, ღარიბს — ისლამს აცნობდა. მათ მოუწოდებდა ალლაჰის ერთობა ერწმუნათ.

შუამავლობის ამ პერიოდში მოვლენილი აიათები ზოგადად განკითხვის დღის საშინელებას შეეხება:

إِنَّ عَذَابَ رَبِّكَ لَوَاقِعٌ مَا لَهُ مِن دَافِعٍ يَوْمَ تَمُورُ السَّمَاء

مَوْراً وَتَسِيرُ الْجِبَالُ سَيْراً فَوَيْلٌ يَوْمَئِذٍ لِلْمُكَذِّبِينَ

الَّذِينَ هُمْ فِي خَوْضٍ يَلْعَبُونَ يَوْمَ يُدَعُّونَ إِلَى نَارِ

جَهَنَّمَ دَعّاً هَذِهِ النَّارُ الَّتِي كُنتُم بِهَا تُكَذِّبُونَ

**„უეჭველად, სასჯელი შენი ღმერთისა დადგება, მაშინ მას ველარავინ შეაკავებს. იმ დღეს შეირყევა ზეცა დიდი რხევით, და ამოძრავდება მთები დიდი სიჩქარით. ვაი, იმათ მდგომარეობას, ვინც ის დღე ცრუდ შერაცხა! რომელნიც ლაყბობით ერთობიან. იმ დღეს წაათრევენ და ჯოჯოხეთის ცეცხლში იქნებიან მოსროლილნი. ესაა ცეცხლი, რომელსაც თქვენ ცრუდ რაცხავდით!“**[17]

წმინდა შუამავლის ﷺ შუამავლობის გამოცხადებასა და ქადაგების დაწყებასთან ერთად პოლითეისტებისა და კერპთაყვანისმცემლების შესახებაც დაიწყო აიათებმა ზეგარდმოვლენა.

إِنَّكُمْ وَمَا تَعْبُدُونَ مِن دُونِ

اللَّهِ حَصَبُ جَهَنَّمَ أَنتُمْ لَهَا وَارِدُون

17. სურა ტური, აიათები 7-14.

**„უეჭველად, თქვენ  და ისინი, რასაც ეთაყვანებით, გარდა ალლაჰისა, შეშა ხართ ჯოჯოხეთისა, თქვენ იქ იქნებით მოთავსებულნი!.“**[18]

قُلْ إِنَّمَا أَنَا بَشَرٌ مِّثْلُكُمْ يُوحَى إِلَيَّ أَنَّمَا إِلَٰهُكُمْ إِلَٰهٌ وَاحِدٌ فَاسْتَقِيمُوا إِلَيْهِ وَاسْتَغْفِرُوهُ وَوَيْلٌ لِّلْمُشْرِكِينَ

**„უთხარი: „მე მხოლოდ ადამიანი ვარ თქვენსავით. ზეშთამეგონა, რომ ღმერთი თქვენი ერთადერთი ღმერთია. მაშ, წარსდექით მის წინაშე ჭეშმარიტი რწმენით და მიტევება შესთხოვეთ მას. და ვაი, წარმართთა მდგომარეობას!“**[19]

მაშინ როცა ალლაჰის შუამავალმა ﷺ დაიწყო დაგმობა კერპებისა, რომლებსაც პოლითეისტები თაყვანს სცემდნენ და იმის ლაპარაკი, რომ ის წინაპრები, რომლებიც მცდარ გზას, ადგნენ ჯოჯოხეთში მოხვდებოდნენ, ყურაიშმა პოლითეისტებმა წმინდა შუამავალი შეიძულეს და მის წინააღმდეგ გაერთიანდნენ. მაგრამ იმის გამო, რომ ალლაჰის შუამავალს აბუ თალიბი მფარველობდა, ვერაფერი დაუშავეს.

აბუ ჯეჰილი, აბუ ლეჰები, ველიდ ბინ მუღირე, უმეიე ბინ ჰალეფი, ას ბინ ვაილი, ნადრ ბინ ჰაისი, უქბე ბინ აბუ მუაითი და უთბე იბნ რებია იმ პოლითეისტებს განეკუთვნებიან, ვინც ალლაჰის შუამავალს მტრობდნენ. მათ მუდმივი იმედგაცრუება და უბედურება ელოდათ.

18. სურა ენბია, აიათი 98.
19. სურა ფუსსილეთი, აიათი 6.

## თებლიღის (მოწოდების) მნიშვნელობა და სტილი

„თებლიღი ისლამური პრინციპების ახსნით, ჭეშმარიტებისკენ გზის გაკვლევას უზრუნველყოფს. ყველაზე ცნობილი გამოთქმით კი ის „ბრძანებაა ყოველივე კარგისა და აკრძალვა სიგლახისა“.

უდიდესი ალლაჰი მუსლიმანებს უბრძანებს გაითავისონ თებლიღი, როგორც ერთ-ერთი მოვალეობა:

وَلْتَكُن مِّنكُمْ أُمَّةٌ يَدْعُونَ إِلَى الْخَيْرِ وَيَأْمُرُونَ بِالْمَعْرُوفِ

وَيَنْهَوْنَ عَنِ الْمُنكَرِ وَأُوْلَئِكَ هُمُ الْمُفْلِحُونَ

**„(ო, მორწმუნენო!) და იყოს ხალხი თქვენგან სიკეთისკენ მომწოდებელი, მბრძანები მოსაწონისა და უკეთურების ალმკვეთი, და სწორედ, ეგენი არიან ნეტარნი.“**[20]

كُنتُمْ خَيْرَ أُمَّةٍ أُخْرِجَتْ لِلنَّاسِ تَأْمُرُونَ بِالْمَعْرُوفِ

وَتَنْهَوْنَ عَنِ الْمُنكَرِ

**„თქვენა ხართ ყველაზე საუკეთესო თემი, ვინც კი მოვლენილა ხალხთა შორის, ბრძანებთ სასურველს და კრძალავთ საძულველს, რადგანაც გწამთ ალლაჰის.“**[21]

ალლაჰის შუამავალიც ჰადისებში ქადაგების მნიშვნელობასთან დაკავშირებით ასე ბრძანებს:

*„ალლაჰმა პირნათელი ამყოფოს ვინც თვენგან რაიმეს მოისმენს და უცვლელად გადასცემს სხვებს! არსებობს*

20. სურა ალი იმრანი, აიათი 104.
21. სურა ალი იმრანი, აიათი 110.





*უამრავი ადამიანი, რომელსაც მიეწოდა შეტყობინება, რომელსაც თვით გადმომცემზე უფრო კარგად გაიგებს და ატარებს ცხოვრებაში".*[22]

*„ვფიცავ ალლაჰს, რომ გამჩენი ღმერთის მიერ შენი მეშვეობით ერთი ადამიანის სწორ გზაზე დაყენებაც კი, წითელი აქლემების მფლობელობაზე (რომელიც შუამავლის დროს ყველაზე ძვირფას ამქვეყნიურ ქონებად ითვლებოდა) უფრო სასიკეთოა".*[23]

*„ადამიანი, რომელიც ჭეშმარიტი გზის გამკვლევია, მასზე მიმყოლთა მადლის ტოლ მადლს მოიმკის. ეს მათ მადლიანობას არაფერს დააკლებს".* [24]

შუამავლის ﷺ თანამიმდევარი ენესი, ისლამის მქადაგებელთა საიქიო მიღწევების (იქ ამაღლების) შესახებ ჰადისს შემდეგნაირად გადმოგვცემს:

ერთხელ ალლაჰის შუამავალმა ბრძანა:

„გინდათ გაუწყოთ ზოგი ადამიანების შესახებ? ისინი არც შუამავლები არიან და არც წმინდა გმირები (შეჰიდები), მაგრამ განკითხვის დღეს შუამავლებსა და წმინდა გმირებს მათი ალლაჰის წინაშე დამსახურება შეშურდებათ, რადგან ისინი შარავანდედით მოცული იქნებიან და მათ ყველა იცნობს".

მეგობრებმა შუამავალს ჰკითხეს:

„ვინ არიან ისინი, ალლაჰის შუამავალო?"

მან უპასუხა:

22. თირმიზი, ილიმი, 7.
23. ბუჰარი, ასჰაბუნ ნები, 9.
24. მუსლიმი, ილიმი, 16.

„ისინი ისეთი პიროვნებები არიან, რომლებიც ადამიანებს — ალლაჰს, ალლაჰს კი — ადამიანებს შეაყვარებენ. მომწოდებლად და დამრიგებლად გვევლინებიან“.

მე ვკითხე:

„ალლაჰის შუამავალო! მსახურთა სიყვარული ალლაჰისადმი გასაგებია. გაუგებარია როგორ შეაყვარებენ ალლაჰს მის მონა-მსახურებს?“

მან ბრძანა:

„ადამიანებს ალლაჰის მიერ სასურველის და არასასურველის შესახებ უბრძანებენ. ალლაჰსაც შეუყვარდება ადამიანები, რომლებიც მის ბრძანებებს დაემორჩილებიან“.[25]

ერთ-ერთი მწერალი ღვთისმსახურ მომწოდებელთა სულიერ მდგომარეობას თავის სტრიქონებში ასე გამოხატავს:

„მინდა მთელ ქვეყანას უყვარდეს ჩემი საყვარელი, არ დარჩეს ჩემი მბრძანებლის სიყვარულის გარეშე სამყაროში არავინ.“

სხვა პოეტიც ამ საკითხთან დაკავშირებულ თავის გრძნობებს ასე ახმოვანებს:

„ეხ, ნეტავი, მთელ სამყაროს ის უყვარდეს, ვინც მე მიყვარს,

დღე და ღამე საყვარელზე რომ უთხრობდნენ თითო სიტყვას!...“

თებლიღში (მოწოდებაში) წარმატებული ადამიანის

25. ალი ალ მუთთაკი, 685-886 შუაბულ იმანი, I, 367.





მონაგები ბევრად აღემატება ამქვეყნიურ, ყველაზე ძვირფას ხაზინას, მაგრამ ამ მოვალეობის უგულებელყოფა ისეთ საბედისწერო შედეგებს მოიტანს, რომელიც მთელი საზოგადოების განადგურების მიზეზი გახდება.

ამ საკითხთან დაკავშირებით ალლაჰის შუამავლის გაფრთხილება ძალზე საყურადღებოა:

*„ვფიცავ სიცოცხლის მწყალობელ ალლაჰს, რომ თქვენ ან მოუწოდებთ სიკეთისაკენ და ბოროტებას აკრძალავთ, ან ალლაჰი სატანჯველს მოგივლენთ, მაშინ შეევედრებით, მაგრამ თქვენი ვედრება აღარ მიიღება“.*[26]

ალლაჰის შუამავლის მეგობარი ებზა ელ ჰუბზაი გადმოგვცემს:

„ერთხელ შუამავალმა მინბერზე ზოგიერთი მუსლიმანი კეთილად მოიხსენია, შემდეგ განაგრძო:

*რა ემართებათ ზოგიერთებს, რომ თავიანთ მეზობლებს დარდს არ გაუმხელენ, ცოდნას არ უზიარებენ, მათ შეგნებულ ადამიანებად ჩამოყალიბებაში არ ეხმარებიან. სიკეთისკენ არ მოუწოდებენ, აკრძალულს არ არიდებენ?*

*ზოგიერთებსაც რა ემართებათ, რომ რაც არ იციან მეზობლებს არ ეკითხებიან, არ სწავლობენ და არ ცდილობენ, რომ იყვნენ სიკეთის გამკეთებელნი და აკრძალულზე მომრიდებელნი.*

*ვფიცავ ალლაჰს, ან სწავლულნი მეზობლებს ასწავლიან, ჩამოაყალიბებენ შეგნებულ პიროვნებებად, სიკეთეს მოუწოდებენ, აკრძალულის თაობაზე აფრთხილებენ; მეორე მხრივ, უცოდინრები მეზობლებს შეეკი-*

26. თირმიზი, ფითენ, 9.

*თხებიან და ისწავლიან, სარწმუნოებრივ საკითხებში გარკვევას შეეცდებიან, ან მათ (ორივე ჯგუფს) უეჭველად ამქვეყნადვე დავსჯი.“*

ძვირფასი შუამავალი ﷺ ამ საუბრის შემდეგ (მინბერიდან ჩამოვიდა) სახლში წავიდა. ატყდა ჩოჩქოლი:

„ალბათ (იემენელ) ეშარებს გულისხმობდა, რადგანაც ისინი — მცოდნე, ხოლო მათი მეზობლები კი — მოუხეშავი, მკაცრი ბუნების, მომთაბარენი არიან“.

ეშარებმა ეს ამბავი როცა გაიგეს, შუამავალთან მივიდნენ და ჰკითხეს:

„ალლაჰის შუამავალო! ერთი ტომი კეთილად მოიხსენიე, ჩვენ კი — ცუდად. ჩვენ რა გავაკეთეთ ასეთი?“.

შუამავალმა ﷺ არაფერი უპასუხა, მხოლოდ ადრინდელი სიტყვები გაიმეორა. ეშარებმა კვლავ ვერ გაიგეს ვინ იყო ნაგულისხმევი ნათქვამში, თვითონ თუ სხვები. იმისათვის, რომ ზუსტად გაეგოთ, რამდენიმეჯერ მიმართეს შუამავალს კითხვით. შუამავალი კი ყოველთვის ერთი და იმავე სიტყვებს იმეორებდა. ბოლოს ეშარებმა თქვეს:

„თუკი ასეა, ერთი წელი გვადროვე!“

შუამავალმაც ﷺ მათ ერთი წელი მისცა, რათა თავიანთი მეზობლები გაენათლებინათ და მათთვის ისლამი შეესწავლებინათ. ბოლოს ეს აიათი გარდმოევლინა:

لُعِنَ الَّذِينَ كَفَرُواْ مِن بَنِي إِسْرَائِيلَ عَلَى لِسَانِ دَاوُودَ وَعِيسَى

ابْنِ مَرْيَمَ ذَلِكَ بِمَا عَصَوا وَّكَانُواْ يَعْتَدُونَ





كَانُواْ لاَ يَتَنَاهَوْنَ عَن مُّنكَرٍ فَعَلُوهُ لَبِئْسَ
مَا كَانُواْ يَفْعَلُونَ

„ურწმუნონი, რომელნიც არიან ისრაილის შვილთა შორის, დაწყევლილი არიან დავუდის და ღისას, მარიამის შვილის პირით. ეს იმისათვის, რომ ურჩნი იყვნენ და ზღვარს გადადიოდნენ, ისინი არ უკრძალავდნენ ერთმანეთს ცუდ საქმიანობას. რაოდენ საზიზღრობაა ის, რასაც ისინი სჩადიოდნენ!“[27]

წმინდა შუამავალი ﷺ ალლაჰის წყალობით მიღწეული წინდახედულობით აგრძელებდა ჭეშმარიტი სარწმუნოების ქადაგებას. ამიტომ ღვთიური ანაბრის მიმართ მოვალეობის დიდმა გრძნობამ ის მწვერვალების მწვერვალად აქცია. უყოყმანოდ თქვა უარი ყველა იმ შემოთავაზებაზე, რომელიც მის მოვალეობებს ეწინააღმდეგებოდა. მან ალლაჰისადმი მორჩილება ყველაფერზე მაღლა დააყენა.

ის ისლამს ყველასთვის გასაგები მეთოდით ხსნიდა. ერთი ადამიანის ჭეშმარიტ გზაზე დაყენებაც კი, მას ენით აუწერელ სიხარულს ანიჭებდა. ჰაიბერის აღების დროს, ერთ-ერთი მძევლისთვის ისლამის ახსნით, მისი ჭეშმარიტ გზაზე დაყენება შეძლო.[28]

ასევე, ტაიფში ათდღიანი მგზავრობისას მან შეძლო, ჭეშმარიტ გზაზე დაეყენებინა ერთადერთი ქრისტიანი ტყვე — აბბასი. ამ ამბავმა მას ტაიფში გადატანილი ყველა სიმწარე დაავიწყა.

27. სურა მაიდე, აიათები 78-79; ჰეისემი, I. 164; ალი ელ მუთთაყი, III, 684/8457.
28. იბნ ჰიშამი. III 398.





ალლაჰის შუამავალი ﷺ, ისლამის ნათელით შესამოსად, ძალ-ღონეს არავისთვის იშურებდა. ქადაგებისას მას არ ჩვეოდა მობეზრება ან დაღლა. მის ქადაგებისადმი კეთილ დამოკიდებულებას, მეგობარი თემიმ ბინ უსეიდი ასე გადმოგვცემს:

„ერთხელ, როდესაც ალლაჰის შუამავალი ქადაგებდა, მას მივუახლოვდი და ვუთხარი: „ალლაჰის შუამავალო! ერთი უცნაური ადამიანი მოვიდა, რომელმაც არ იცის ისლამი, უნდა გკითხოს და ისწავლოს".

მან ქადაგება შეწყვიტა და მომიახლოვდა. რკინისფეხებიან დასაჯდომზე დაჯდა და ზოგი რამ ამიხსნა. შემდეგ მიუბრუნდა ხალხს და წამოწყებული საუბარი დაასრულა."[29]

ქადაგების საკითხში შუამავლის მეგობრებიც საკმაოდ მონდომებულნი იყვნენ. ისინი არ კმაყოფილდებოდნენ მხოლოდ მათი გაფრთხილებით, ვინც ალლაჰის შუამავლის წესების საწინააღმდეგოდ მოქმედებდა. ყოველი მათგანი ასრულებდა მასზე დაკისრებულ მოვალეობას და სიმართლეს ამბობდა. რადაც უნდა დაჯდომოდათ, სიმართლის თქმას არ მოერიდებოდნენ და სამყაროს სიამაყის, ძვირფასი შუამავლის სუნნეთების საწინააღმდეგო მოქმედებს არ შეეგუებოდნენ. მისი ჰადისების წინააღმდეგ გამომსვლელთ აფრთხილებდნენ, რომ მათთან ერთად ვერ იცხოვრებდნენ.[30]

სუფიანი სევრი თებლიღთან დაკავშირებით ამბობდა:

„ხოროსანში წასვლა და ისლამის ქადაგება მექაში დარჩენაზე (იქ ცხოვრებაზე) უფრო კარგია შენთვის."

29. მუსლიმი, ჯუმა, 60.
30. ნახეთ — შაფი, რისალე 193, ისთ. 1995; სუითი, მოფთა 48 ბეირუთი 1987.





რადგან ქადაგება ასე მნიშვნელოვანია, ამ მოვალეობის ღირსეულად შემსრულებელი ადამიანების აღზრდაც უმნიშვნელოვანესია. ეს მოვლენა გულითადი მქადაგებლის ფასზე აშკარად მეტყველებს:

ერთხელ წმინდა ომარმა, მეგობრებს თხოვნით მიმართა რომ ალლაჰისთვის ვედრება აღევლინათ. მათგან ერთმა ნაწილმა ღმერთს შესთხოვა:

„ეს სახლი ფულით აივსოს, რადგან ალლაჰის გზაზე გავხარჯო!“

მეორე ნაწილმა თქვა:

„ნეტავი ეს სახლი ოქროთი აივსებოდეს, რადგან ალლაჰის კმაყოფილებისთვის გავხარჯო!“

ზოგმაც ასე ინატრა:

„ნეტა ეს სახლი ძვირფასი თვლებით და სამკაულებით სავსე მქონდეს და ალლაჰის გზაზე გავხარჯო!“.

„უფრო მეტი ითხოვეთ!“ — მოუწოდა ომარმა.

მათ იკითხეს:

„გამჩენ ალლაჰს უფრო მეტი რა შეგვიძლია, ვთხოვოთ?!“

წმინდა ომარმა ასე უპასუხა:

„მე ვისურვებდი, რომ ეს სახლი სავსე ყოფილიყო აბუ უბეიდე ბინ ჯერრაჰის, მუაზ ბინ ჯებელისა და ჰუზეიფეთულ იემანის მსგავსი ადამიანებით. რადგან ისინი გამომეყენებინა თებლიღის გააქტიურებაში...“[31]

31. ბუჰარი, თარიჰუს საღირი, I. 54.



უზენაესი ალლაჰი, მონა-მსახურთა ჭეშმარიტ სარწმუნოებაზე მიპატიჟების შესახებ ბრძანებს:

ادْعُ إِلِى سَبِيلِ رَبِّكَ بِالْحِكْمَةِ
وَالْمَوْعِظَةِ الْحَسَنَةِ وَجَادِلْهُم بِالَّتِي هِيَ أَحْسَنُ

**„მოუწოდე შენი ღმერთის გზისკენ სიბრძნითა და კეთილი შეგონებით, ეკამათე მათ საუკეთესო მეთოდით."**[32]

وَلا تُجَادِلُوا أَهْلَ الْكِتَابِ إِلَّا بِالَّتِي هِيَ أَحْسَنُ إِلا
الَّذِينَ ظَلَمُوا مِنْهُمْ وَقُولُوا آمَنَّا بِالَّذِي أُنزِلَ إِلَيْنَا وَأُنزِلَ
إِلَيْكُمْ وَإِلَهُنَا وَإِلَهُكُمْ وَاحِدٌ وَنَحْنُ لَهُ مُسْلِمُونَ

**„თუ ეკამათებით წიგნის ხალხს, მხოლოდ საუკეთესო გზით. ეს არ ეხება მათგან იმათ, ვინც უსამართლოდ იქცევა. უთხარით: „ჩვენ ვირწმუნეთ ის, რაც ზეგარდმოგვევლინა, და ის, რაც თქვენ გარდმოგევლინათ. ჩვენი და თქვენი ღმერთი ერთია, და ვმორჩილებთ მხოლოდ მას!"**[33]

وَمَنْ أَحْسَنُ قَوْلاً مِّمَّن دَعَا إِلَى اللَّهِ وَعَمِلَ صَالِحاً وَقَالَ إِنَّنِي مِنَ الْمُسْلِمِينَ
وَلا تَسْتَوِي الْحَسَنَةُ وَلَا السَّيِّئَةُ ادْفَعْ بِالَّتِي هِيَ أَحْسَنُ فَإِذَا الَّذِي بَيْنَكَ وَبَيْنَهُ
عَدَاوَةٌ كَأَنَّهُ وَلِيٌّ حَمِيمٌ

32. სურა ნაჰლი, აიათი 125.
33. სურა ანქებუთი, აიათი 46.





**„ვინც ალლაჰისკენ მოუხმო, ჰქმნა სიკეთე და თქვა: უეჭველად, მე მუსლიმთაგანი ვარ, განა არის მასზე უკეთესი ვინმე სიტყვით? არ არის თანასწორი სიკეთე და სიავე. დახვდი იმით, რომელიც საუკეთესოა. მაშინ იგი მტრობა, რაც შენსა და მას შორის იყო, გექცევა გულითად მეგობრად.“**[34]

قُلْ هَذِهِ سَبِيلِي أَدْعُو إِلَى اللهِ عَلَى بَصِيرَةٍ أَنَاْ وَمَنِ اتَّبَعَنِي وَسُبْحَانَاللَّهِ وَمَا أَنَاْ مِنَ الْمُشْرِكِينَ

**„უთხარი: „ეს არის ჩემი მისია. მოვიპატიჟებ ალლაჰისკენ ცხადი მტკიცებულებით მეც და ჩემზე მომყოლებიც. დიდება ალლაჰს! და მე არა ვარ წარმართთაგანი.“**[35]

ამ ღვთისმიერი მეთოდის წყალობით, ბევრი ეკლად ქცეული სული ვარდად გადაიქცა და საპყრობილეს მსგავსი გულები ნათელით შეიმოსა.

უდიდესმა ღმერთმა წმინდა მუსასა და ჰარუნს ურჩია, რომ ფარაონის მსგავს, სწორ გზას აცდენილ ადამიანზე ლმობიერი ფორმით ემოქმედათ:

فَقُولا لَهُ قَوْلاً لَّيِّناً لَّعَلَّهُ يَتَذَكَّرُ أَوْ يَخْشَى

**„ასე რომ, უთხარით მას რბილი სიტყვა, ეგების შეიგნოს ან შეშინდეს!“**[36]

ამ აიათით ქადაგების ორი საფუძველი ირკვევა:

1. ჭეშმარიტების ქადაგებისას ლმობიერება:

ფარაონმა მუსა შუამავლის სასწაულების წინაშე ჭეშმარიტების აღიარება გადაწყვიტა, მაგრამ გარემოცვა

34. სურა ფუსსილეთი, აიათები 33-34.
35. სურა იუსუფი, აიათი 108.
36. სურა თაჰა, აიათი 44.

მას წინ აღუდგა. ისიც თავმოყვარეობასა და თავმომწონეობას დაემორჩილა და არ ირწმუნა.

უდიდესმა ღმერთმა მუსა შუამავალს „ტკბილი ენის“ გამოყენება უბრძანა და ჩვენც ქადაგების ეს მეთოდი გვასწავლა. აქედან გამომდინარე, ჯერ გულები უნდა იქნას შერბილებული და ამის შემდეგ უნდა განხორციელდეს ქადაგება.[37] შუამავლებისა და ალლაჰის მოყვარულთა ცხოვრებაში კამათს ადგილი არასდროს ჰქონია. ქცევითი დამოკიდებულება ქადაგების უმნიშვნელოვანესი პირობაა.

ალლაჰის შუამავლები ადამიანებისთვის გულის მალამოს წარმოადგენენ. ამიტომ გულისხმიერებით უყურებენ მათ; სიყვარულისა და თანაგრძნობის გავრცელებით მრავალს ჭეშმარიტ გზაზე აყენებენ. ისინი საწინააღმდეგოდ რომ მოქმედებდნენ, მათსა და ადამიანებს შორის უფსკრული გაიზრდებოდა და ამ ხალხისთვის მათი ქადაგების სწორად აღქმა შეუძლებელი გახდებოდა. ეს კი ღვთიურ სურვილს სცილდება, რადგან ღმერთს ადამიანების იმ ჭაობისგან გადარჩენა სურს, რომელშიც, შესაძლოა, ისინი ჩაიმარხონ. ამის გამო, ალლაჰმა, კაცობრიობის ისტორიის მანძილზე ათასობით შუამავალი მოავლინა და მათ საუკეთესო მეთოდებით ჭეშმარიტების ქადაგება დაავალა. ამასთან ერთად, სულიერი აღზრდა ადამიანებს ღვთისმოსავებად აყალიბებს.

37. ალლაჰის შუამავლმა ﷺ, ჰიჯრის მეშვიდე წელს, ჰეიბერის დაპყრობის შემდეგ, გვალვის გამო გაჭირვებაში ჩავარდნილ მექქელებს ოქრო, ქერი და ფინიკის კაკლები გაუგზავნა და დახმარება აღმოუჩინა. აბუ სუფიანმა, ეს ყველაფერი აიღო, ყურაიშებს დაურიგა და კმაყოფილების გამოსახატავად ასე თქვა: „ალლაჰმა სიკეთით დააჯილდოვოს ჩემი ძმისშვილი, რადგან მან ნათესავების უფლებები გაითვალისწინა!“ (იაქუბი, II, 56). წმინდა შუამავლის ﷺ ამ გულუხვობამ მექელებს გულები მოულბო, რამაც მექას აღებისას, ურწმუნოებს გამუსლიმანების ბიძგი მისცა.





فَبِمَا رَحْمَةٍ مِّنَ اللَّهِ لِنتَ لَهُمْ وَلَوْ كُنتَ فَظًّا غَلِيظَ الْقَلْبِ لاَنفَضُّواْ مِنْ حَوْلِكَ

**„ალლაჰისგან ბოძებულმა მოწყალებამ ლმობიერი გახადა მათ მიმართ. არადა უხეში და ულმობელი გული რომ გქონოდა, შემოგეცლებოდნენ. აპატიე მათ, ითხოვე მათთვის მიტევება და დაეკითხე მათ საქმეების თაობაზე. და როცა რამე საქმეს გადაწყვეტ, ალლაჰს მიენდე, უეჭველად, ალლაჰს უყვარს მინდობილები!...“**[38]

2. ქადაგების დროს განურჩევლობა:

ფარაონი თავად გახდა მომსწრე ღვთიური ქადაგებისა, მიუხედავადად იმისა, რომ ის იყო შეუბრალებელი პიროვნება, რომელმაც მუსა (მოსე) შუამავლის განადგურების მიზნით ათასობით უდანაშაულო ბავშვის სიცოცხლე შეიწირა.

მუჰამმედ შუამავალმა ﷺ აბუ ჯეჰილს რამდენიმეჯერ უქადაგა. აბუ ჯეჰილმა კი მიუხედავად იმისა, რომ მუჰამმედის შუამავლობა იწამა, ამპარტავნობის გამო ის სიტყვიერად არ აღიარა. მაშინ, როცა ალლაჰის შუამავლის ამ ზებუნებრივმა ქცევებბა, ომარ ბინ ჰატტაბის, აბუ სუფიანის, ჰინდისა და ვაჰშის მსგავსი, უამრავი ისლამის მტრის მიერ ჭეშმარიტების ზიარებას შეუწყო ხელი.

ეს მსოფმხედველობა ისლამურ სამსახურსა და ქვეყნიურ ურთიერთობებში, ადამიანების მდგომარეობების გათვალისწინებით, სიკეთისა და სინაზის წარმოქმნას უზრუნველყოფს. მართლაც, სუფისტების ყველაზე სრულქმნილ და შედეგიან ზეგავლენად ასეთი ქცევა ითვლება.

38. სურა ალი იმრანი, აიათი 159.

თუკი თვალს გადავავლებთ მუჰამმედ შუამავლის ﷺ ოცდასამწლიანი ქადაგებასა და სასწაულებით სავსე ცხოვრებას, ყურადსაღები ხდება ის, რომ:

1. ალლაჰის შუამავალმა ქადაგება ახლობლებით დაიწყო, რადგან დიდი ღმერთი ბრძანებს:

وَأَنذِرْ عَشِيرَتَكَ الأَقْرَبِينَ

**„... და შეაგონე შენი ახლო ნათესავები! “** [39]

يَا أَيُّهَا الَّذِينَ آمَنُوا قُوا أَنفُسَكُمْ وَأَهْلِيكُمْ

نَاراً وَقُودُهَا النَّاسُ وَالْحِجَارَةُ عَلَيْهَا مَلائِكَةٌ غِلاظٌ شِدَادٌ

لا يَعْصُونَ اللَّهَ مَا أَمَرَهُمْ وَيَفْعَلُونَ مَا يُؤْمَرُونَ

**„ჰეი თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! დაიცავით თქვენი სულნი და თქვენი ოჯახი ცეცხლისგან, რომლის საწვავი ადამიანები და ქვებია, ზემოდან ანგელოზნი ძლიერნი და შეუბრალებელნი. არ ეურჩებიან ალლაჰს იმაში, რაც უბრძანა მათ და აკეთებენ იმას, რაც ებრძანათ.“**[40]

2. ალლაჰის შუამავალმა ﷺ ისლამის ქადაგებისას გამოიყენა მარტივიდან სიძნელისაკენ, თანმიმდევრულად, მართული მეთოდი.

უზენაესი ალლაჰის პირველი ბრძანება იყო: **„იკითხე!“** [41]

39. სურა შუარა, აიათი 214.
40. სურა თაჰრიიმი, აიათი 6.
41. სურა ალაყი, აიათი 1.

შემდეგ მუჰამმედს შუამავლობა უბრძანა: **„ადექი და გააფრთხილე!“**[42] რის შემდეგაც ეს ღვთიური ბრძანება მოუვიდა:

وَأَنذِرْ عَشِيرَتَكَ الأَقْرَبِينَ

**„...და შეაგონე შენი ახლო ნათესავები! “**[43]

ამას მოჰყვა ალლაჰის ბრძანება თებლიღის მთელ ქალაქში გავრცელების შესახებ:

وَمَا كَانَ رَبُّكَ مُهْلِكَ الْقُرَى حَتَّى يَبْعَثَ فِي أُمِّهَا رَسُولاً يَتْلُو عَلَيْهِمْ آيَاتِنَا وَمَا كُنَّا مُهْلِكِي الْقُرَى إِلَّا وَأَهْلُهَا ظَالِمُون

**„და არ ანადგურებდა შენი ღმერთი ქვეყნებს, სანამ არ წარუგზავნიდა მის მკვიდრთ შუამავალს, რომელიც ამცნობდა მათ ჩვენს აიათებს. და არ ვიყავით ჩვენ გამნადგურებელნი ქვეყნებისა, თუ მათი მცხოვრებლები არ იყვნენ უსამართლონი! “.**[44]

მოპატიჟების საზღვრები თანდათან ისე გაფართოვდა, რომ გარშემომყოფი დასახლებებიც მოიცვა:

وَهَذَا كِتَابٌ أَنزَلْنَاهُ مُبَارَكٌ مُّصَدِّقُ الَّذِي بَيْنَ يَدَيْهِ وَلِتُنذِرَ

أُمَّ الْقُرَى وَمَنْ حَوْلَهَا

**„და ეს წიგნი, მოვავლინეთ იგი უბიწოდ, დასტურად იმისა, რომელიც არის მათთან, რათა შეაგონო უმმულ**

42. სურა მუდდესირი, აიათი 2.
43. სურა შუარა, აიათი, 214.
44. სურა ყასასი, აიათი 59.

**ყურა და ვინცაა მის შემოგარენში, და რომელთაც ირწმუნეს საიქიო, სწამთ იგი და თავიანთ ლოცვებს იცავენ".**[45]

შუამავალს ალლაჰის ჭეშმარიტების შესახებ რწმენის მთელ კაცობრიობაზე გავრცელება ებრძანა.

وَمَا أَرْسَلْنَاكَ إِلَّا رَحْمَةً لِلْعَالَمِينَ

**„და არ წარგვიგზავნიხარ შენ , თუ არა მოწყალებად სამყაროთათვის!**[46]

وَمَا أَرْسَلْنَاكَ إِلا كَافَّةً لِّلنَّاسِ

بَشِيراً وَنَذِيراً وَلَكِنَّ أَكْثَرَ النَّاسِ لا يَعْلَمُون

**„და არ წარმოგვიგზავნიხარ შენ , თუ არა მთელი ხალხისთვის მახარობლად და შემგონებლად, მაგრამ ხალხის უმეტესი ნაწილი არ უწყის!"**[47]

მუჰამმედ შუამავალი ﷺ თანამოსაუბრეების გასაგებ ენაზე საუბრობდა. როდესაც მათ ნამაზის ლოცვის, მარხვის დაცვის, ალკოჰოლური სასმელების მიღებისა აკრძალვის შესახებ ალლაჰის მითითებებს უხსნიდა. მუჰამმედ შუამავალმა თანმიმდევრული და ერთი შეხედვით, შეუმჩნეველი მუშაობით თავისი თანამიმდევრები რწმენით, ღვთისმსახურებითა და ზნეობრიობით უმაღლესს მწვერვალზე აიყვანა, ეს იყო არა ელვისებური, არამედ ხანგრძლივი პროცესი, რომელიც წარმატებით დაგვირგვინდა. ამის ნათელი დადასტურებაა მუაზ იბნ

45. სურა ენლამი, აიათი 92.
46. სურა ენბია, აიათი 107.
47. სურა საბა, აიათი 28.



ჯებელისთვის მიცემული რჩევები მაშინ, როდესაც მას იემენში აგზავნიდა:

„უეჭველია, შენ მიემგზავრები ქვეყანაში, სადაც წიგნბოძებული ხალხი ცხოვრობს. მოუწოდე, მათ აღიარონ რომ არ არსებობს ღმერთი, გარდა ალლაჰისა, მე მისი შუამავალი ვარ. თუკი დაგთანხმდებიან, აცნობე დღეში ხუთჯერ ლოცვის აუცილებელობის შესახებ. თუკი ამაზეც დაგვთანხმდნენ აცნობე მათ მდიდრების ღარიბებზე მისაცემი ზექათის აუცილებელობა. თანხმობის შემთხვევაში, არ შეეცადო, მათი ქონებიდან ყველაზე ძვირფასის აღებას! მოერიდე დაჩაგრული და შევიწროებული ხალხის წყევლას, რადგანაც ასეთ წყევლასა და ალლაჰს შორის ფარდა არ არსებობს“.[48]

3. ალლაჰის შუამავალი ქადაგება-სწავლების თვალსაზრისით ყველაზე უფრო შესაფერის დროს, ადგილსა და თანამოსაუბრის სულიერ მდგომარეობას ირჩევდა.

შუამავლის მეგობარი, იბნ მესუდი, ხუთშაბათობით ქადაგებდა.

ერთხელ მას უთხრეს:

„აბუ აბდურრაჰმან! შენ რომ ყოველდღე გექადაგა ჩვენთვის!“

იბნ მესუდმა მიუგო:

„ყოველდღე იმიტომ არ ვქადაგებ, რომ არ მოგწყინდეთ. ალლაჰის შუამავალიც ისეთ დღეებს ირჩევდა, როდესაც ჩვენ მისი ქადაგების მოსმენა გვსურდა“.[49]

48. ბუჰარი, ზექათი 41, 63; მუსლიმი, იმანი 29-31.
49. ბუჰარი, ილიმი, 11,12.




მექას გათავისუფლების დროს, აბბასმა შუამავალს გამუსლიმანების მოსურნე, აბუ-სუფიანი მიუყვანა და უთხრა:

„ალლაჰის შუამავალო! აბუ სუფიანს დაფასება უყვარს. გთხოვთ, მის საამებლად რამე გვითხრა!“.

ალლაჰის შუამავალმა ბრძანა:

*„ქალაქის შესასვლელში განცხადება გააკარით წარწერით: „ვინც აბუ სუფიანის სახლში შევა, ასევე ის, ვინც მის სახლში იმყოფება, დაცული იქნება.“*[50]

ალლაჰის შუამვალი ადამიანებს, რომლებიც მას ახსნა-განმარტებისათვის მიმართავდნენ ხშირად, სიტუაციიდან და მითივე სულიერი მდგომარეობიდან გამომდინარე პასუხობდა.

როდესაც მას ეკითხებოდნენ რა არის ყველაზე კარგი საქმე? ის განსხვავებულ პასუხებს აძლევდა. მაგალითად:

*„ყველაზე კარგი საქმე, ალლაჰის რწმენა, ალლაჰის გზაზე ბრძოლა და ჰაჯობაა!“* [51]

*„დროულად შესრულებული ნამაზია!“* [52]

*„ალლაჰის ხსენებაა!“*[53]

*„ალლაჰის სახელით სიყვარულია!“* [54]

*„ჰიჯრაა!“*[55]

50. აბუ დავუდი, ჰარაჯი, 2425/3021.
51. ბუჰარი, ჰაჯი, 4.
52. ბუჰარი, მევაკით, 5
53. მუვათთა, ყურანი, 24.
54. აბუ დავუდი, სუნნეთი, 2.
55. ნესაი, ბეიათი, 14.

*„მშობლებზე პატივისცემაა!“[56].*

4. მუჰამმედ შუამავლის ცხოვრების მთავარი პრინციპები, ადამიანთათვის ალლაჰის ჭეშმარიტების აღქმის გაიოლება და მათთვის სასიხარულო ცნობების გადაცემა იყო. ქადაგების დროსაც ამ პრინციპებს მიმართავდა.

დიდებულ ჰადისში ასეა ნათქვამი:

*„გააიოლეთ, არ გააძნელოთ. უმახარობლეთ, არ შეაძულოთ“.[57]*

უდიდესი ღმერთიც ასე ბრძანებს:

يُرِيدُ اللهُ بِكُمُ الْيُسْرَ وَلاَ يُرِيدُ بِكُمُ الْعُسْرَ

**„....ალლაჰის ნებაა თქვენთვის შვება და არა ვნება...“**[58]

وَرَحْمَتِي وَسِعَتْ كُلَّ شَيْءٍ

**„....ხოლო წყალობა ჩემი გარემოიცავს ყველაფერს...“**[59]

სამყაროს წყალობა, მუჰამმედ შუამავალი ﷺ, ამ აიათის შესახებ ბრძანებს:

*„უზენაესმა ალლაჰმა არსებათა შექმნის დროს თავის არშის ზემოთ მდებარე წიგნში დაწერა: „ჩემი მოწყალება, უეჭველად, მეტია ჩემს მრისხანებაზე“.[60]*

შუამავლის მეგობარი აბუ ჰურეირა ასეთ ჰადისს გადმოგვცემს:

56. იბნ ესირი, უსდულ გაბვე, IV, 330.
57. ბუჰარი, ილიმი 11, ედები 80.
58. სურა ბაყარა, აიათი 185.
59. სურა აარაფი, აიათი , 156.
60. ბუჰარი, თევჰიდი, 15,22,28,55; მუსლიმი, თევბე, 14-16.

„ერთხელ მომთაბარემ მესჯიდი ნებევში მოშარდა. შუამავლის მეგობრები მას გაუწყრნენ. მუჰამმედ შუამავალმა კი ბრძანა:

*„მოეშვით მაგ კაცს! იქ სადაც მოშარდა, ერთი სათლი წყალი დაასხით. თქვენ აქ ადამიანებისთვის შემწეობის აღმოსაჩენად ხართ მოვლენილი, და არა საქმის გასართულებლად.“*[61]

5. მუჰამმედ შუამავალი, ადამიანებს საიქიოს სამზადისისკენ მოუწოდებდა. მას ისლამისაკენ მოწოდება ახალი დაწყებული ჰქონდა, როდესაც ჰაშიმის შვილებს ასე მიმართა:

„მე თქვენ მოგიწოდებთ ირწმუნოთ; „ლა ილლაჰე ილლალლააჰუ ვეჰდეჰუ ლაა შერიქელეჰ: არ არსებობს ღმერთი გარდა ერთადერთი ალლაჰისა! მას მოზიარე არ ჰყავს!“ მეც მისი მონა-მსახური და შუამავალი ვარ. თუკი იზიარებთ ამ აზრს, თავდები ვარ, რომ თქვენ სამოთხეში შეხვალთ.“

6. მუჰამმედ შუამავალი ნაქადაგებს არა მხოლოდ სიტყვიერად, არამედ უშუალოდ თავის ცხოვრებაში გატარებით აცნობდა ადამიანებს.

ცხოვრებისისლამისეულადწარმართვისაკენმოწოდება, სწორი გზის საჩვენებლად საუკეთესო ფორმაა. შუამავლის მეგობრებმა დედამიწის ყველაზე უკაცრიელ კუნძულებამდე რწმენის მიწვდენითა და ხალხის ჭეშმარიტ გზაზე დაყენებით თავიანთი თავი ისლამს მიუძღვნეს. დღესაც ისლამის ასეთივე სახარულითა და აღტაცებით დედამიწაზე გავრცელება, ქადაგების ყველაზე კარგი მეთოდია.

61. ბუჰარი, ვუდუ, 58, ედებ 80.





ისლამის მიხედვით ცხოვრება და მისი ქადაგება ყველა მორწმუნის ღვთიური მოვალეობაა. დღეს შესაძლებლობების ზრდისა და საკომუნიკაციო საშუალებების მატებასთან ერთად, ამ მოვალეობათა შესრულების პასუხისმგებლობა საგრძნობლად გაზრდილია. საერთოდ რომ აღარაფერი ვთქვათ მათზე, ვინც დედამიწის უკაცრიელ ადგილებში ცხოვრობს და ისლამის შესახებ არაფერი იცის, საკმარისია გავიხსენოთ ისინი, რომლებმაც, მიუხედავად ჩვენს გვერდით ცხოვრებისა, ისლამზე მაინც არაფერი იციან. ჩვენ უყურადღებოდ ვიქცევით, მათ რომ არ ვასწავლით, ამისათვის საიქიოში განვისჯებით, თითოეული ამათგანი განკითხვის დღეს მოვა და პასუხს მოგვთხოვს.

ამის შესახებ აბუ ჰურეირა ბრძანებს:

„ასე გვსმენია“.

განკითხვის დღეს მკვდრეთით ამდგარი ერთი ადამიანი მეორე, მისთვის უცნობს ჩაეჭიდება და მისი მოდავე გახდება. ეს ადამიანი ეტყვის მას:

„რა გინდა ჩემგან? ერთმანეთს ხომ არ ვიცნობთ!“

პირველი ასეთ პასუხს გასცემს:

„როცა დედამიწაზე ბოდვებსა და ცუდ საქმეებს ჩავდიოდი, ხელს არ მიშლიდი და არც მაფრთხილებდი“.[62]

62. რუდნი, ჯემულ-ფევაიდი,384.





## ებუ ლეჰებისა და მისი მეუღლის

## მუჰამმედ შუამავლის ﷺ წინააღმდეგ გამოსვლა

მუჰამმედ შუამავლის სახლი აბუ ლეჰებისა და უქბე იბნ მუათის სახლებს შორის მდებარეობდა. მათ ყოველგვარი სიბინძურე მიჰქონდათ და მუჰამმედ შუამავლის სახლთან ყრიდნენ. ალლაჰი შუამავალს, ﷺ მეზობლების ასეთი ბილწი ქმედებების გამო, მოწყალე და სუფთა გული ნატკენი ჰქონდა, ის მათ ეუბნებოდა:

*„აბდი მენაფის შვილებო! ეს როგორი მეზობლობაა?!“*

ერთ დღეს, როცა აბუ ლეჰები იგივე უხამსი საქციელის ჩადენას აპირებდა, ჰამზამ შეისწრო, ხელიდან სიბინძურე გამოსტაცა და თავზე დააყარა. აბუ ლეჰები თავს თან სიბინძურისგან იწმენდდა და თანაც ჰამზას ლანძღავდა.[63]

აბუ ლეჰების ცოლი უმმუ ჯემილიც თავის ქმარს არ ჩამორჩებოდა. ის ყოველდღე ეკლების კონას აკეთებდა და იმისათვის, რომ მუჰამმედ შუამავალს ﷺ ფეხებში შესობოდა, ღამ-ღამობით იმ გზაზე ყრიდა, სადაც შუამავალს უნდა გაევლო. ალლაჰის შუამავალი კი ღვთის წყალობით, ეკლებზე ისე გაივლიდა, თითქოს აბრეშუმზე ადგამდა ფეხს.[64]

ამ შეუბრალებლობის გამო მათ შესახებ სურა „თებბეთი“ იქნა გარდმოვლენილი. უმმუ ჯემილმა როცა ეს გაიგო, ხელში მოზრდილი ქვა აიღო და მუჰამმედ შუამავლის საძებნად გაეშურა. იმ დროს ალლაჰის შუამავალი აბუ ბაქრთან ერთად ქააბაში იმყოფებოდა.

63. იხ. იბნ ისირი. ელ ქამილი, II, 70.
64. იხ. იბნ ჰიშამი,I, 376 ქურთუბი XX,240.





აბუ ბაქრმა, იქ მისული ბოროტმოქმედი რომ შენიშნა, ალლაჰის შუამავალს მიმართა:

„ალლაჰის შუამავალო! ეს, უმმუ ჯემილია უზნეო ქალია, ვშიშობ არ დაგინახოს და არ შეგაწუხოს. კარგი იქნება ის თუ წავა, რომ შენ რაიმე არ დაგიშავოს!"

შუამავალმა მშვიდად მიუგო:

„ის მე ვერ დამინახავს"

უმმუ ჯემილმა მართლაც ისე ჩაუარა გვერდით, რომ ალლაჰის შუამავალი ვერ შენიშნა. აბუ ბაქრთან შეჩერდა, აჭოჭმანდა და წავიდა."[65]

შუამავალი მუჰამმედი ყველანაირ შევიწროებას მოთმინებით იტანდა და ქადაგებას აგრძელებდა.

## მექქელთა ძალისხმევა მიმართული შუამავლის შეჩერებისაკენ

მრავალი წინააღმდეგობის მიუხედავად მუჰამმედ შუამავლის მოწოდებებმა ურწმუნოებს მოთმინება დაუკარგა. მათ მუსლიმანების წინააღმდეგ გამოსვლა დაიწყეს. რადგან ახალი სარწმუნოება მათ პირად სარგებლიანობას ხელს უშლიდა. ისინი აბუ თალიბს ეახლენ, მდგომარეობა აუხსნეს და თხოვეს, რომ წინ აღდგომოდა მის ძმისშვილს. აბუ თალიბმა ისინი ზრდილობიანად მოიშორა თავიდან, მაგრამ მუჰამმედ შუამავლისთვის ﷺ არაფერი უთქვამს.

65. იხ. იბნ ჰიშამი, I, 378-379 ქურთაბი, XX, 234.

ურწმუნოებმა როგორც კი ნახეს, რომ არაფერი შეიცვალა, ისევ აბუ თალიბთან მივიდნენ და უთხრეს:

„აბუ თალიბ, მოთმენა აღარ შეიძლება! იცი, რომ შენი ძმისშვილი ჩვენს ღმერთებს და სარწმუნოებას ლანძღავს, უვიცობაში გვადანაშაულებს. თუკი შენს ძმისშვილს უარს არ ათქმევინებ თავის ქმედებებზე, იძულებული გავხდებით მტრად გაგიხდე. ან მას ათქმევინე უარი ამ საქმეზე, ან შენ თქვი უარი მის მფარველობაზე. ჩვენ მას მივხედავთ და ჭკუას ვასწავლით...“

აბუ თალიბმა ეს ყველაფერი ალლაჰის შუამავალს ﷺ უამბო. იგი შუამავლის მფარველობაზე უარს არ ამბობდა, მაგრამ ამავე დროს არც კერპთაყვანისმცემლებთან დაპირისპირება უნდოდა, მან მუჰამედს უთხრა:

„თავი დაიცავი და მეც დამიფარე!“

ალლაჰის შუამავალი ﷺ ძალიან შეწუხდა ბიძის სიტყვები იმასაც ნიშნავდა, რომ თუ საჭირო იქნებოდა იგი უარს იტყოდა მის მფარველობაზე. მუსლიმანები ჯერ კიდევ სუსტნი იყვნენ. მათ არ შესწევდათ ძალა, წინ აღდგომოდნენ მდიდარ და ძლიერ ყურაიშ ურწმუნოებს.

მუჰამმედ შუამავალს ნუგეშად აიათი ებოძა:

وَاذْكُرِ اسْمَ رَبِّكَ وَتَبَتَّلْ إِلَيْهِ تَبْتِيلاً

رَبُّ الْمَشْرِقِ وَالْمَغْرِبِ لا إِلَهَ إِلا هُوَ فَاتَّخِذْهُ وَكِيلا

**„და ახსენე სახელი შენი ღმერთის და მთელი ძალისხმევით იღვაწე მისკენ ყველაფრისგან შორს. იგია ღმერთი**



**აღმოსავლეთისა და დასავლეთის. არ არსებობს ღვთაება, გარდა მისი. მაშ, იგი დაიდგინე მფარველად!“**[66]

ამ აიათმა მუჰამმედ შუამავალს ﷺ მწუხარება გაუფანტა. მტკიცე რწმენითა და დიდი გამბედაობით, თავის ბიძას, აბუ თალიბს უთხრა:

*„ბიძაჩემო! ვფიცავ ალლაჰს, ამ ადამიანებმა ერთ ხელში მზე, მეორე ხელში მთვარე რომ მომცენ, მე ამ ქადაგებაზე ხელს მაინც არ ავიღებ!“ — და თვალცრემლიანი წავიდა.*

აბუ თალიბი, რომელიც ასეთ პასუხს არ ელოდა, შიშისგან შეკრთა. რწმენა მიღებული არ ჰქონდა, მაგრამ მუჰამმედი შვილივით უყვარდა. ამასთან ისიც გაიხსენა, რომ მან სიკვდილის პირას მყოფ მამას, აბდულ მუტტალიბს, რომელიც შვილებს სთხოვდა, ერთ-ერთ მათგანს მუჰამედზე ﷺ, მზრუნველობა ეკისრა, ასეთი პირობა მისცა:

„მამა! იცი რომ მდიდარი არა ვარ, მაგრამ კეთილი გული მაქვს, ჩემს ძმისშვილს ვუპატრონო თავს მოვალედ ვთვლი: სიტყვას გაძლევ, რომ მე მას მფარველობა გავუწიო. ის მე მომაბარე!“

ამიტომ მუჰამმედ შუამავლის ﷺ დამწუხრება აბუ თალიბის გულმა ვერ აიტანა და მას გასძახა:

„ძმისშვილო! მოდი და მითხარი რაც გსურს! ვფიცავ, რომ არაფრის სანაცვლოდ გაგცვლი მათზე.“[67]

კერპთაყვანისმცემლებმა რაკი საწადელს ვერ მიაღწიეს, ველიდ ბინ მუღირეს შვილი — უმარე, აბუ თალიბს

66. სურა მუზემილი, აიათები 8-9.

67. იბნ ჰიშამი, I, 276-278, იბნ ქესირი, ელ ბიდაიე, III, 96-97.

მიუყვანეს და მეტად სულელური და სამარცხვინო წინადადება შესთავაზეს.

„ეს უმეირია, ყურაიშის ყველაზე ძლიერი და ყველაზე სიმპათიური ახალგაზრდა. წაიყვანე, მისი ჭკუით და ძალით ისარგებლებ! შენი შვილი იყოს. ის შენი ძმისწული, რომელმაც წინაპრების სარწმუნოება უარყო, სათვისტომო შუაზე გაყო და ღარიბები არაფრად ჩააგდო, ჩვენ გადმოგვეცი, ჩვენ მას გავანადგურებთ!“

აბუ თალიბმა ასეთი პასუხი გასცა:

„ვფიცავ, თქვენი შემოთავაზება სისაძაგლის მეტი არაფერია! თქვენ უნდა მომცეთ თქვენი შვილი, მე ის თქვენთვის უნდა გამოვკვებო. ჩემი შვილი თქვენ უნდა ჩაგაბაროთ, თქვენ კი მოკლათ არა? ასეთი რამ არ მოხდება!“[68]

ურწმუნოებმა აბუ  თალიბს უთხრეს:

„გადაეცი მუჰამმედს, ჩვენთან მოვიდეს, არნახულს შევთავაზებთ.“

შემონათვალი  გადასცეს თუ არა, მუჰამმედ შუამავალი ﷺ დაუყოვნებლივ ეახლა მათ, აჰნეს ბინ შერიქმა უთხრა:

„ჩვენი და ჩვენი ღმერთების ლანძღვას თუკი მოეშვები, შენ და შენ ღმერთს ჩვენც თავს დაგანებებთ.“

მუჰამმედ შუამავალმა ﷺ ზეცას შეხედა და შეეკითხა:

„ამ მზეს ხედავთ?“

უთხრეს: „დიახ ვხედავთ“

68. იბნ ჰიშამი, I, 279, იბნ სადი, I, 202.





მუჰამმედ შუამავალმა ისლამის სადიდებლად ასეთი პასუხი გასცა:

*„კეთილი, განა შემიძლია, მზის სხივების სარგებლობაში ხელი შეგიშალოთ?“*

აბუ თალიბმა თქვა:

„ვფიცავ ალლაჰს, ძმისშვილს ჩვენთვის ტყუილი არასდროს უთქვამს!“

ვინაიდან ვერ მიიღეს ის, რაც უნდოდათ, კერპთაყვანისმცემლები გაბრაზებული გაეცალნენ მუჰამმედ შუამავალს ﷺ.[69]

იბნ აბბასის გადმოცემის მიხედვით, ამის შემდეგ ყურაიშის მოწინავე საზოგადოება ქააბას ჰიჯრაში შეიკრიბა და დაიფიცეს ლათის, მენათის, უზზას, ნაილესა და ისაფის კერპებზე, რომ მუჰამმედ შუამავლს ﷺ, გამოჩენისთანავე, ყველანი ერთად მიუცვივდებოდნენ და მოკლავდნენ. ყველა ამტკიცებდა, რომ თავის წილ სისხლის სამაგიეროს გადაუხდიდა.

ეს შეთქმულება მისმა ქალიშვილმა ფატიმამ როგორც კი გაიგო, მუჰამმედ შუამავალთან ﷺ მივიდა და სამარცხვინო შეთანხმების შესახებ მამას ამცნო.

ალლაჰის შუამავალმა ﷺ ქალიშვილს წყალი მოატანინა, აბდესი აიღო და მესჯიდი ჰარემში წავიდა.

კერპთაყვანისმცემლებმა მუჰამმედ შუამავალი ﷺ როცა დაინახეს, აღტაცებულებმა ერთიმეორეს გადასძახეს:

„აი ისიც!“

69. იბნ ისჰაყი, ს.138, იბნ, ელ ბიდაიე, III, 92 იბნ, სადი, I, 202-203.

ისინი დიდსულოვნების წინაშე დატყვევებული აღმოჩნდნენ, მათი გადაწყვეტილების მიუხედავად, თავები დახარეს, მზერა მიწას მიაპყრეს და ვერავინ გაბედა ფეხზე წამოდგომა და მუჰამმედ შუამავლის ﷺ სახეზე შეხედვა. ის მათ მიუახლოვდა და პირისპირ გაჩერდა. შემდეგ ხელში ერთი მუჭა მიწა აიღო, მათკენ გაისროლა და ბრძანა:

„პირშავნიმც იყავით!“

კერპთაყვანისმცემელთაგან ვისაც სახეზე იმ დღეს მიწის მტვერი მოხვდა, ბედირის ბრძოლას ურწმუნოდ შეეწირნენ და მათი გვამებიც ჯოჯოხეთის მსგავს ორმოში იქნა ჩაყრილი.[70]

ამ ამბის შემდეგ აბუ თალიბმა ჰაშიმის და მუტტალიბის შვილებს მოუხმო. მათ თხოვა, რომ ოჯახის ღირსების შესანარჩუნებლად მუჰამმედ შუამავალი ﷺ ყურაიშთაგან დაეცვათ. ყველა მათგანმა თანხმობა განაცხადა, გარდა აბუ ლეჰებისა.[71]

კერპთაყვანისმცემლებს აბუ თალიბზე მიმართვით რაკი არაფერი გამოუვიდათ, ამჯერად პირადად მუჰამმედ შუამავალთან მივიდნენ:

„შენ წარმომავლობით — საუკეთესო, ავტორიტეტით კი ყველაზე ღირსეული ხარ! ისეთ რამეს აკეთებ, რაც არაბთა შორის დღემდე არავის გაუკეთებია. ჩვენი ერთიანობა შუაზე გაყავი და ერთმანეთს გადაგვკიდე. რაა მიზანი შენი ასეთი განზრახვის?

70. აჰმედი, I, 303.
71. იხ. იბნ, ჰიშამ, I, 281; იბნ ესირი, ელ ქამილი, II, 65.



თუკი გამდიდრების მიზნით აკეთებ ასე, რამდენიც გენებოს იმდენ სიმდიდრეს მოგცემთ. შენზე მდიდარი არავინ იქნება!

თუკი მმართველობა გსურს, ჩვენს მმართველად აგირჩევთ და მექას გამგებელიც შენ იქნები!

თუკი ლამაზ ქალზე დაქორწინებას ფიქრობ, ყურაიშში, ყველაზე ლამაზს, რომელსაც ინებებ, შეგირთავთ!

თუკი ავსულები და ჯინები შეგეყარა, მკურნალებთან წაგიყვანთ. შენს გადასარჩენად არაფერს დავიშურებთ. რასაც ისურვებ, მზადა ვართ შეგისრულოთ. ოღონდ მოდი ამ საქმეს მოშორდი!"

კერპთაყვანისმცემლებს ეგონათ, რომ ადამიანისთვის ყველაზე მაცდური ქონებით, თანამდებობითა და ქალებით შესძლებდნენ მუჰამმედ შუამავლის ﷺ გადაბირებას.

ადამიანს მახეში ყველაზე მეტად სიმდიდრე, სახელი და ქალებისადმი ლტოლვა აბამს. მაგრამ კერპთაყვანისმცემლები ვერ ხვდებოდნენ, რომ ალლაჰის შუამავლის ცხოვრებაში ასეთ ცდუნებებს ადგილი არასდროს ჰქონია.

ალლაჰის შუამავლის ﷺ საკმაოდ ნათელი და მკაფიო პასუხიც ამაზე მეტყველებდა:

*„მე თქვენგან არაფერი მინდა; არც ქონება, არც სიმდიდრე, არც ბატონობა და არც ლიდერობა! მე ერთ რამეს ვითხოვ: თავი დაანებეთ კერპებზე თაყვანისცემას და მხოლოდ ერთადერთ ალლაჰს ემსახურეთ!"*[72]

72. იბნ ქესირი, ელ ბიდაიე, III, 99-100.

კერპთაყვანისმცემლები კი ისე ეგოისტურად იყვნენ განწყობილნი, რომ მის კეთილშობილურ მოწოდებებს არაფრად თვლიდნენ. უნდოდათ რომ, მასაც თაყვანი ეცა კერპებისთვის. მუჰამმედ შუამავალმა ﷺ მათ თავი ასე წარუდგინა:

قُلْ إِنِّي نُهِيتُ أَنْ أَعْبُدَ الَّذِينَ تَدْعُونَ من دُونِ اللَّهِ لَمَّا جَاءِنِيَ
الْبَيِّنَاتُ مِن رَّبِّي وَأُمِرْتُ أَنْ أُسْلِمَ لِرَبِّ الْعَالَمِينَ

**„უთხარი: „უეჭველად, ამეკრძალა, რომ თაყვანი ვცე, რომელთაც ალლაჰის ნაცვლად მოუხმობთ თქვენ, რამეთუ მებოძა ცხადი მტკიცებანი ჩემი ღმერთისგან და ნაბრძანები მაქვს, რომ ვჰმორჩილო სამყაროთა ღმერთს!“**[73]

قُلْ إِنَّمَا أُمِرْتُ أَنْ أَعْبُدَ اللَّهَ وَلا أُشْرِكَ بِهِ إِلَيْهِ أَدْعُو وَإِلَيْهِ مَآبِ

**„....უთხარი: მხოლოდ მებრძანა, რომ თაყვანი ვსცე ალლაჰს და არ დავუდგინო თანაზიარი მას. მოვუხმობ მისკენ და მასთანაა ჩემი მისაქციელი! “**[74]

إِنَّمَا أُمِرْتُ أَنْ أَعْبُدَ رَبَّ هَذِهِ
الْبَلْدَةِ الَّذِي حَرَّمَهَا وَلَهُ كُلُّ شَيْءٍ وَأُمِرْتُ أَنْ أَكُونَ مِنَ
الْمُسْلِمِينَ وَأَنْ أَتْلُوَ الْقُرْآنَ فَمَنِ اهْتَدَى فَإِنَّمَا يَهْتَدِي
لِنَفْسِهِ وَمَن ضَلَّ فَقُلْ إِنَّمَا أَنَا مِنَ الْمُنذِرِينَ

73. სურა მუმინი, აიათი 66.

74. სურა რადი, აიათი 36.





„მე მებრძანა მხოლოდ თაყვანი ვცე ამ ქალაქის (მექის) ღმერთს, ქალაქის, რომელიც მან ნაკრძალად გამოაცხადა. მას ეკუთვნის ყველაფერი, მე კი მებრძანა ვიყო ერთ-ერთი მორჩილთაგანი და ვიკითხო ყურანი. ვინც სწორ გზას დაადგა, ის საკუთარ თავს სიკეთეს უმზადებს. ხოლო მას, ვინც გზააბნევაში ჩავარდა, უთხარი: „უეჭველად, მე მხოლოდ შემგონებელთაგანი ვარ!“[75]

قُلْ إِنَّنِي هَدَانِي رَبِّي إِلَى صِرَاطٍ مُّسْتَقِيمٍ دِيناً قِيَماً مِّلَّةَ إِبْرَاهِيمَ حَنِيفاً وَمَا كَانَ مِنَ الْمُشْرِكِينَ قُلْ إِنَّ صَلاَتِي وَنُسُكِي وَمَحْيَايَ وَمَمَاتِي لِلّهِ رَبِّ الْعَالَمِينَ لاَ شَرِيكَ لَهُ وَبِذَلِكَ أُمِرْتُ وَأَنَاْ أَوَّلُ الْمُسْلِمِينَ قُلْ أَغَيْرَ اللّهِ أَبْغِي رَبّاً وَهُوَ رَبُّ كُلِّ شَيْءٍ

„უთხარი: უეჭველად, ღმერთმა ჩემმა სწორ გზას, მტკიცე რწმენას, იბრაჰიმის სარწმუნოებას მაზიარა, და არ იყო წარმართთაგანი იგი. უთხარი: უეჭველად, ჩემი ლოცვა და შესაწირი ჩემი და სიცოცხლე და სიკვდილი ჩემი სამყაროთა ღმერთის, ალლაჰისთვისაა. მოზიარე არ ჰყავს მას, მე ეს მებრძანა, და მე ვარ პირველი მუსლიმთაგანი. უთხარი შენ: განა ვეძიო მე სხვა ღმერთი ალლაჰის გარდა? როცა იგია ღმერთი ყოველივესი. და რასაც მოიხვეჭს ყოველი სული, ის მხოლოდ მისია და არ ზიდავს მზიდავი სხვის ტვირთს. მერე იქნება მიბრუნება თქვენს ღმერთთან, მაშინ იგი გაცნობებს თქვენ, რაზეც ერთმანეთში ვერ თანხმდებოდით.“[76]

75. სურა ნემლი, აიათები 91-92.

76. სურა ენლამი, აიათები 161-164.




قُلْ هَٰذِهِ سَبِيلِي أَدْعُو إِلَى اللَّهِ عَلَى بَصِيرَةٍ

**„უთხარი: „ეს არის ჩემი მისია. მოვიპატიჟებ ალლაჰისკენ ცხადი მტკიცებულებით მეც და ჩემზე მომყოლებიც. დიდება ალლაჰს! და მე არა ვარ წარმართთაგანი.“**[77]

قُلْ مَا أَسْأَلُكُمْ عَلَيْهِ مِنْ أَجْرٍ وَمَا أَنَا مِنَ الْمُتَكَلِّفِينَ

**„უთხარი: „თქვენგან ამისთვის არ ვითხოვ არანაირ საფასურს და მე არა ვარ დამკისრებელი.“**[78]

კერპთაყვანისცემლებმა მუჰამმედ შუამავლის მტკიცე ნებისყოფის წინაშე გადაწყვიტეს, რომ თავიანთი კერპების დასაცავად რაიმე გამოსავალი მაინც მოენახათ. ამიტომ მუჰამმედ შუამავალს ﷺ მათ თხოვეს, კერპებისათვის თავი დაენებებინა. ამასთან დაკავშირებით გამჩენი ღმერთისაგან ასეთი ბრძანება მოვიდა:

فَلا تُطِعِ الْمُكَذِّبِينَ وَدُّوا لَوْ تُدْهِنُ فَيُدْهِنُونَ

**„მაშ, არ დამორჩილდე ცრუდ შემრაცხველთ! ისურვეს მათ, რომ ხელი აიღო და მაშინ ისინიც ხელს აიღებენ.“**[79]

კერპთაყვანისცემლებმა, რომლებმაც ისლამის ჭეშმარიტება არ აღიარეს, ჩათვალეს, რომ მხოლოდ იმ აიათების შერჩევით, რომლებიც მათთვის სასარგებლოდ მიაჩნდათ, ალლაჰის შუამავალთან შეთანხმებას შესძლებდნენ და აქედან გამომდინარე მასთან კარგი

77. სურა იუსუფი, აიათი 108.
78. სურა საადი, აიათი 86.
79. სურა ყალემი, აიათები 8-9.





ურთიერთობები ექნებოდათ. მაგრამ აიათების მნიშვნელობები საკმაოდ მკაფიო იყო:

إِذاً لأَذَقْنَاكَ ضِعْفَ

الْحَيَاةِ وَضِعْفَ الْمَمَاتِ ثُمَّ لاَ تَجِدُ لَكَ عَلَيْنَا نَصِيراً

**„მაშინ უთუოდ გაგემებდით შენ ორმაგს სიცოცხლეში და ორმაგს მკვდარს. მერე ჩვენს წინააღმდეგ ვერ ჰპოვებდი შემწეს შენთვის!“**[80]

ქადაგებაზე ხელის აღება, ფორმირების პროცესში მყოფი სარწმუნოების დაღუპვას ნიშნავდა. ასეთ ძნელ პირობებშიც კი იკრძალებოდა. ვინაიდან ურწმუნოებმა თავიანთ საწადელს ვერ მიაღწიეს, თავიანთ უვიც მოთხოვნებს უფრო შეუპოვრად იყენებდნენ და თავიანთი კერპების შენარჩუნებას ცდილობდნენ. მიზნის მისაღწევად შუამავალს ასეთი წინადადებაც კი შესთავაზეს:

„შენ თაყვანი ეცი ჩვენს კერპებს; ჩვენც შენს ალლაჰს ვემსახურებით, ამრიგად ჩვენს შორის არსებული უკმაყოფილება გაქრება!“

ისლამის არსისა და ლოგიკისათვის სრულიად შეუსაბამო შეთავაზებას გამჩენმა ღმერთმა ყურანში ასეთი პასუხი გასცა:

قُلْ يَا أَيُّهَا الْكَافِرُونَ  لا أَعْبُدُ مَا تَعْبُدُونَ

80. სურა ისრა, აიათი 75.

وَلا أَنتُمْ عَابِدُونَ مَا أَعْبُدُ وَلا أَنَا عَابِدٌ مَّا عَبَدتُّمْ

وَلا أَنتُمْ عَابِدُونَ مَا أَعْبُدُ لَكُمْ دِينُكُمْ وَلِيَ دِينِ

**„(საყვარელო შუამავალო) უთხარი: ჰეი, ურწმუნოებო! არ ვცემ თაყვანს იმას, რასაც თქვენ ეთაყვანებით! და თქვენ არა ხართ ჩემი სათაყვანოს მოთაყვანე. და არცა მე ვარ მოთაყვანე იმის, რასაც თქვენ ეთაყვანებით, და არც თქვენ ეთაყვანებით იმას, ვისაც მე ვეთაყვანები! თქვენი რჯული თქვენ, და ჩემი რჯული მე!“**[81]

მუჰამმედ შუამავლის ﷺ დიადი ქადაგების შედეგად, თავდაპირველად, ღარიბებმა, მონებმა და საზოგადოებაში დაბალი ფენის ადამიანებმა მიიღეს ისლამი. ამასთან ერთად, აბუ ბაქრი და სხვა მდიდრებიც გაცისკროვდნენ ისლამის ნათელით, მაგრამ თანამიმდევართა რიცხვი ძალიან ცოტა იყო.

ურწმუნოთა მიერ შეთავაზებული ქონებისა და თანამდებობის უარყოფა, აშკარა მაჩვენებელი იყო იმისა, რომ ალლაჰის შუამავალი ﷺ გამდიდრების ან ლიდერობის მიზნით არ მოქმედებდა. მისი ყოველდღიური ცხოვრება არ განსხვავდებოდა ღარიბთა მდგომარეობისაგან მაშინაც კი, როცა ყველაფერი მის განკარგულებაში იყო.

მუჰამმედ შუამავალს ﷺ რომ მოესურვებინა, ყურაიშთა მხრიდან ლიდერობასა და მმართველობას დათანხმდებოდა და ყველაფერ ამას ისლამის გასავრცელებელ საშუალებად გამოიყენებდა. მაგრამ ის ასეთ ბინძურ თამაშზე არ დათანხმდა, რადგანაც ისლამი, ყოველგ-

81. სურა ქაფირუნი, აიათები 1-6.





ვარი მიზნისა და საშუალების გამოყენების საკითხში, მუდამ სარწმუნოების ღირსებისა და პატივისათვის ერთგულების პრინციპს იცავდა. ამ მიზეზის გამო, მუსლიმანები, ხშირად იძულებულნი არიან თავდადებისა და თავგანწირვისთვის. რადგანაც გზა, რომელსაც ისინი მიყვებიან, ისეთი ჭეშმარიტი და მართებულია, რომელსაც გადახრა არ გააჩნია.

## ყურანის სასწაულებრივი ზემოქმედება მსმენელებზე

„**იჯაზი**“ ლექსიკური მნიშვნელობით ადამიანისთვის თავგზის აბნევას ნიშნავს,  ხოლო ტერმინოლოგიური თვალსაზრისით ნიშნავს კაცობრიობას უძლურებას - შექმნას ყურანის მსგავსი ნაწარმოები, როგორც სტილის ასევე შინაარსის მხრივ. გადატანითი მნიშვნელობით კი ნიშნავს ყურანის სიდიადეს მხატვრული თვალსაზრისით ან შარიათის პრინციპებიდან გამომდინარე, რომლის საიდუმლო ამბების გადმოცემის მხრივ ადამიანს არ შესწევს მსგავსის შექმნის უნარი.

გამჩენმა ალლაჰმა კაცობრიობისათვის ნაბოძები, ბოლო ზეციური წიგნის  არაბულ ენაზე გარდმოვლენით, ამ ენაზე მოლაპარაკე ადამიანებს, ყურანის გარდმოვლენამდე საუკუნეებით ადრე მჭევრმეტყველების უნარი უწყალობა. არაბები - ლიტერატურულ კითხვასა და პოეზიაში სხვადასხვა სახის შეჯიბრებებს ატარებდნენ. მათ იმდენად უზრუნველყვეს ენის დახვეწილობა, რომ

მზად იყვნენ ღვთიური სიტყვები ამ ენაზე გარდმოვლენილიყო.

არაბთა შორის, საუკუნეების მანძილზე, ასეთმა ღონისძიებებმა პროფესიული სახე მიიღო. პოეტებმა და მქადაგებლებმა შესაშურ, თვალისმომჭრელ სიმაღლეს მიაღწიეს. ამიტომაცაა, რომ მუჰამმედ შუამავლის სასწაულთაგან ყველაზე დიდი, ღვთიური სიტყვა ანუ ყურანი გახდა.

ადამიანის სხვა არსებებისგან განმასხვავებელი ძირითადი თავისებურებები ჭკუა, ცნობიერება და აღქმა უპირატესობის მეცნიერების და შემეცნების სფეროში გამოვლინდა. ამიტომ უკანასკნელი და სრულქმნილი ღვთიური წიგნის მიხედვით, ყურანში უდიდესი ღმერთი ბრძანებს:

الرَّحْمَنُ عَلَّمَ الْقُرْآنَ خَلَقَ الإِنسَانَ عَلَّمَهُ الْبَيَانَ

**„მოწყალემ შეასწავლა ყურანი, გააჩინა ადამიანი, შეასწავლა მას მჭერმეტყველება.“**[82]

ყურანის ლაკონურობის შესახებ, ენათმეცნიერებმა უთვალავი ნაწარმოები შექმნეს და მათში ძალიან სწორი აზრები გამოხატეს. ჩვენ გვინდა რამოდენიმე მათგანი შემოგთავაზოთ.

მუჰამმედს ﷺ შუამავლობა როდესაც ებოძა, ურწმუნოებმა თავიანთი უნდობლობა ასე გამოხატეს:

وَقَالُوا لَوْلاَ أُنْزِلَ عَلَيْهِ اَيَاتٌ مِنْ رَبِّه

82. სურა რაჰმანი, აიათები 1-4.





**„და თქვეს: „რატომ არ ზეგარდმოევლინა სასწაულე-ბი მისი ღმერთისგან?“** უზენაესმა ალლაჰმა მათ პასუხი გასცა:

قُلْ إِنَّمَا الآيَاتُ عِندَ اللَّهِ وَإِنَّمَا أَنَا نَذِيرٌ
مُّبِينٌ أَوَلَمْ يَكْفِهِمْ أَنَّا أَنزَلْنَا عَلَيْكَ الْكِتَابَ
يُتْلَى عَلَيْهِمْ إِنَّ فِي ذَلِكَ لَرَحْمَةً وَذِكْرَى لِقَوْمٍ
يُؤْمِنُونَ

**„...უთხარი: „უეჭველად, სასწაულები ალლაჰის წიაღ-შია, მე კი მხოლოდ ცხადი შემგონებელი ვარ.**

**განა საკმარისი არ არის მათთვის, რომ ჩვენ მოგივლი-ნეთ წიგნი, რომელიც მათ ეკითხებათ? უეჭველად, ამა-შია მოწყალება და შეხსენება მორწმუნე ხალხთათვის“** [83]

ყურანის ლაკონურობა, მჭევრმეტყველებაში შინაარ-სის მრავალფეროვნება, საიდუმლო ამბების გადმოცემი-სას და სხვა უამრავ საკითხში ვლინდება.

ყურანის სიდიადე, ძირითადად მჭერმეტყველებითა და გადმოცემის სტილით განისაზღვრება. მჭერმეტყვე-ლება ესაა კონკრეტულ სიტუაციაში ყველაზე მიზან-შეწონილი სიტყვების გამოყენება საუბრის შინაარსისა და მიზნის, ასევე თანამოსაუბრის განვითარების დონის გათვალისწინებით.

ყურანის სიტყვებში, წინადადებებში და მნიშვნელობე-ბში იოტისოდენა ნაკლის აღმოჩენაც კი შეუძლებელია.

83. სურა ანქებუთი, აიათები 50-51.

ყურანში, დიქცია[84] ჰადისისაგან განმასხვავებელი ძირითადი ნიშანია. ამიტომ ყურანის ტექსტის ერთი რომელიმე სიტყვის სხვა სიტყვით შეცვლა, თუკი ეს შეგნებულად ხდება, ადამიანს ცოდვაში ჩაეთვლება. რადგან იმის გამო, რომ შეცვლის მნიშვნელობას, უმეტესწილად, მის ღვთისმსახურებას გააბათილებს. სწავლულებს მუსლიმანური სამართლის წიგნებში „ზელლეთულ-ქარის“ სათაურით ბევრი სამართლებრივი გადაწყვეტილება აქვთ მიღებული იმასთან დაკავშირებით, რომ ამგვარი სიტყვები და ცვლილებები ზეგავლენას ახდენს შარიათის კანონებზე.

ამიტომ ყურანის თარგმნით ღვთისმსახურების ნებადართულობა მცდარი რწმენაა.

ყურანში დაცულია სიტყვის მხატვრულობისა და მნიშვნელობის ყველაზე ლამაზი მეთოდი, რომლის შეცვლაც არავის შეუძლია. სიტყვების ამგვარი შესაბამისობა განპირობებულია ალლაჰის უსაზღვრო ცოდნით, რომელიც „ქელამის“ ეპითეც ვლინდება.

ამ საკითხთან დაკავშირებით იბნი ათიეს უთქვამს:

„ყურანი ისეთი წიგნია, რომ მისი ერთი რომელიმე სიტყვის სხვა უფრო შესაფერისი სიტყვით შეცვლა მთელი არაბული ენის თავდაყირა დაყენების შემთხვევაშიც, შეუძლებელია“.

ყურანში ასახულია მონათხრობები, რჩევები კამათები, ისტორიები, კანონები სამოთხისა და ჯოჯოხეთის

84. დიქცია: სალაპარაკო ენაში სიტყვის შერჩევა, წარმოთქმა და აზრის მა - ტივად გამოხატვა. მჭევრმეტყველების, ენაწყლიანობის და ოქროპირობის მეშვეობით გამოხატული მნიშვნელობის მთლიანობა. (ზერქანი, მენაპილულ ირფან) II, 325; მუჰამმედ აბდულლაჰ დირაზ, ენ-ნებეული აზიმი, ს. 112; ათა, აზამეთული ყურანი, ს.85.





ამბები და სხვა მრავალი, რომელთა სტილიც ზეციური უნიკალურობის შედეგია.

ყურანი სხვადასხვა დროსა და გარემოში მცხოვრებ, ერთმანეთისაგან განსხვავებული განათლების დონის ადამიანებს მიმართავს. ამგვარ საზოგადოებაში ყურანის აიათების კითხვისას, ყოველი წევრი, თავიანთი საზრიანობის დონის მიხედვით, განსხვავებულად აღიქვამს მათ. ესეც ადამიანების განსხვავებული შესაძლებლობების თავისებურებითაა განპირობებული.

შუამავლების ყველა სასწაული თავის პერიოდს მოიცავს. რადგანაც მუჰამმედ შუამავალი ﷺ მთლიანი კაცობრიობისათვის იყო შუამავალი, მისი ყველაზე დიდი სასწაული — ყურანი ყველა პერიოდსა და გარემოს მოიცავს და ქვეყნიერების აღსასრულამდე ძალაში იქნება.

ყურანში, უდიდესი ღმერთის არსებობისა და სიძლიერის აღწერით მოცემულია მეცნიერული საკითხები. მის სასწაულებრიობას ადასტურებს ის ფაქტიც, რომ ათას ოთხასი წლის განმავლობაში სამეცნიერო სფეროში განხორციელებული, თავბრუდამხვევი მიღწევები და აღმოჩენები არათუ წინააღმდეგობაშია მის რომელიმე კანონთან, არამედ ამყარებს მას.

დღეს, ხალხი მსოფლიოში ცნობილ სწავლულთა ნაშრომებით ენციკლოპედიებს ქმნიან და ამით ამაყობენ. ასე მაგალითად, ინგლისელებს „ბრიტანიკა“ აქვთ შედგენილი, ფრანგები კი — „ლაროუსი“. მაგრამ ეს ხალხი თავიანთი ენციკლოპედიების შესწორებებისა და შევსების საჭიროების მიზნით ახალ დამატებით ტომებს გამოსცე-

მენ. მასში ახალი გამოკვლევების შედეგად მიღებული ცნობებით, ძველი მონაცემები სწორდება ან დანართები უკეთდება.

მეცნიერული კვლევების უმაღლესი მწვერვალის მიღწევის დროსაც რჩეულ სწავლულთაგან შემდგარი სამეცნიერო ჯგუფის მიერ შექმნილი ცნობილი ენციკლოპედიებიც კი, წლიდან წლამდე ცვლილებას განიცდის და საჭიროებს შესწორებას, მაშინ, როცა ყურანი საუკუნეების მანძილზე უცვლელად გადაეცემა თაობებს, რაც რა თქმა უნდა, იმის დასტურია, რომ ყურანი ღვთიური წიგნია და მასში მხოლოდ ალლაჰის სიტყვებია.

მუჰამმედ შუამავალი ﷺ ყურანის — როგორც სასწაულებრივი და მარადიული წიგნის შესახებ ასე ბრძანებს:

„ყურანი ისეთი ღვთიური სიტყვებია, რომლებიც ადამიანს მოსალოდნელი ყოველგვარი განსაცდელიდან სამშვიდობოზე გამოიყვანს, ის ადრეული ხალხების ამბებს, შემდგომთა მდგომარეობებსა და ადამიანთა შორის მოსალოდნელი მოვლენების განვითარების შესახებ ცნობებს შეიცავს, ჭეშმარიტებასა და სიცრუეს ერთიმეორისგან განასხვავებს. ვინც მას მიატოვებს, ღმერთი გაანადგურებს, ვინც მის გარდა სხვა ჭეშმარიტი გზის მოძებნას დაიწყებს, ალლაჰი მას მცდარ გზაზე დააყენებს.“

إِنَّا سَمِعْنَا قُرْآناً عَجَباً





**„....რის შემდეგ თქვეს: უეჭველად, მოვისმინეთ ყურანი საოცარი!“**[85]

მისი თანამოსაუბრეები სიმართლეს ლაპარაკობენ, მისი მეშვეობით გადაწყვეტილების მიმღებნი, სამართლიანად იქცევიან, მისი წესების შემსრულებელნი, მოგებულნი დარჩებიან...[86]

ყურანი ალლაჰის სასწაულია, ყურანის ზეგარდმოვლენამდე არაბეთში პოეზია წინა პლანზე იყო წამოწეული. ქააბას კედლებზე საუკეთესო ლექსებს აკრავდნენ, იზეპირებდნენ და ერთმანეთს მათ წარმოთქმაში ეჯიბრებოდნენ.

ყურანის აიათების ჩამოსვლის შემდეგ კი ლექსებს ფასი დაეკარგა, ბევრმა პოეტმა საკუთარი სტრიქონები ჩამოხსნა ქააბას კედლებიდან. სურა „ტურის“ 34-ე აიათში ნაბრძანებია:

فَلْيَأْتُوا بِحَدِيثٍ مِّثْلِهِ إِن كَانُوا صَادِقِينَ

**„მაშ, მოიტანონ მისი (ყუანის) მსგავსი სიტყვა, თუ არიან მართალნი.**[87]**“**

როცა ურწმუნოები ამ ღვთიური წიგნის წინაშე უძლურნი დარჩენ, (ვერ შეძლეს მსგავსი სიტყვის მოტანა) ღმერთმა, მათი უმწეობის უფრო აშკარად გამოხატვის მიზნით, შემდეგი აიათები გარდმოავლინა:

85. სურა ჯინი, აიათი 1.

86. თირმიზი, ფედაილული ყურანი, 14; დარიმი, ფედაილული ყურანი, 1.

87. სურა თური 52/34.

أَمْ يَقُولُونَ افْتَرَاهُ قُلْ فَأْتُواْ بِعَشْرِ سُوَرٍ مِّثْلِهِ مُفْتَرَيَاتٍ

وَادْعُواْ مَنِ اسْتَطَعْتُم مِّن دُونِ اللَّهِ إِن كُنتُمْ صَادِقِينَ

**„ან კიდევ ამბობენ: „იგი მან შეთხზაო.“ უთხარი: „მაშ, მოიტანეთ ათიოდე სურა ამის მსგავსი შეთხზული და მოუხმეთ ვისაც შეძლებთ, გარდა ალლაჰისა, თუ თქვენ მართალნი ხართ!“**[88]

وَإِن كُنتُمْ فِي رَيْبٍ مِّمَّا نَزَّلْنَا عَلَى عَبْدِنَا

فَأْتُواْ بِسُورَةٍ مِّن مِّثْلِهِ وَادْعُواْ شُهَدَاءكُم مِّن دُونِ اللَّهِ

إِنْ كُنْتُمْ صَادِقِينَ

**„თუ რამ ეჭვი შეგეპარათ მასში, რაც მოვუვლინეთ ჩვენს მსახურს (მუჰამმედს), მაშინ მოუხმეთ ყველას, ვისიც თქვენ გწამთ, გარდა ალლაჰისა, და თუკი თქვენ ხართ მართალნი, ერთი სურა მაინც მოიტანეთ მსგავსი მისი.“**[89]

გამჩენმა ღმერთმა სურა „ისრას“ 88-ე აიათშიც ასე ბრძანა:

قُل لَّئِنِ اجْتَمَعَتِ الإِنسُ وَالْجِنُّ عَلَى أَن يَأْتُواْ بِمِثْلِ هَذَا الْقُرْآنِ

لاَ يَأْتُونَ بِمِثْلِهِ وَلَوْ كَانَ بَعْضُهُمْ لِبَعْضٍ ظَهِيراً

88. სურა ჰუდი, აიათი 13.
89. სურა ბაყარა, აიათი 23.





**„უთხარი: „რომც გაერთიანდნენ კაცნი და ჯინნი, რათა შექმნან მსგავსი ამ ყურანისა, ვერ შექმნიან მის მსგავსს, თუნდაც ერთიმეორეს დაეხმარონ! “**

ვინაიდან ურწმუნოებმა ამ ღვთიურ გამოწვევას პასუხი ვერ გასცეს, მის უარყოფას, პროვოკაციების მოწყობას და ცილისწამების მეთოდებს მიმართეს:

إِنْ هَذَا إِلا سِحْرٌ يُؤْثَر

**„....მაშინ თქვა: „სხვა არაფერია ეს, თუ არა გადმოცემული გრძნეულება.“**[90]

سِحْرٌ مُّسْتَمِرّ

**„...ეს გრძნეულებაა მუდმივი!“**[91]

إِنْ هَذَا إِلا إِفْكٌ

**„....ეს სიცრუეა, რომელიც მან სხვა ადამიანების დახმარებით შეთხზა.“**[92]

إِنْ هَذَا إِلاَّ أَسَاطِيرُ الأَوَّلِينَ

**„...სხვა არაფერია ეს, თუ არა ზღაპრები პირველყოფილთა. “**[93]

ვინც სცადა ყურანის მსგავსი სურის შექმნა, მიზანს ვერ მიაღწია. ქვეყნიერების დასასრულამდეც ასე გაგრძელდება. არამუსლიმანებმა ისეთი მჭევრმეტყველი პი-

90. სურა მუდდესირი, აიათი 24.
91. სურა ყამერი, აიათი 2.
92. სურა ფურყანი, აიათი 4.
93. სურა ენლამი, აიათი 25.

რები გამოზარდეს, რომ მათ შეეძლოთ არაბებისათვის არაბულის სწავლებაც კი, მაგრამ არც ერთ მათგანს არ ეყო გამბედაობა ყურანის ჭეშმარიტების წინააღმდეგ გამოსულიყო.

ძალიან ცნობილი და ნიჭიერი მწერლები საკუთარ ოთახებში იკეტებოდნენ და ამ საკითხთან დაკავშირებით თვეობით მუშაობდნენ, მაგრამ, მიუხედავად მათი დიდი მონდომებისა, ერთი აიათიც კი ვერ დაწერეს.

მუსეილმეთულ ქეზზაბი და მისი მეგობრები, რომლებსაც სურდათ ყურანის სურების მსგავსი სურები დაეწერათ, ბოლოს თავიანთი ნამოქმედარით ძალიან სასაცილო მდგომარეობაში აღმოჩნდნენ; მათ მიერ შეთხზულმა მხოლოდ და მხოლოდ მათი სისულელე გამოამჟღავნა. რამეთუ ყურანი მთელი ეპოქებას სასწაულების თავის თავში ერთად მომცველი წიგნია. რასაკვირველია, იმ ადამიანის მიერ, რომელმაც არც კი იცის, თუ როდის და სად მოკვდება, შეუძლებელია, შეუდარებელი და კეთილშობილი ჭეშმარიტების შემცველი აიათის შექმნა. ადამიანის ჩარევით დაწერილი დღევანდელი წიგნების მდგომარეობა ნათელია, ეს წიგნები ორიგინალისაგან ძალიან შორსაა.

ყურანი სასწაულებრივი წიგნია, რომელმაც დღემდე უცვლელი ფორმით მოაღწია ისე, რომ მის ეფექტურობას არაფერი მოკლებია. მისი გარდმოვლენის დაწყების დღიდან დღემდე, თხუთმეტი საუკუნის განმავლობაში, არ არსებობს ყურანზე დაპირისპირებული ძალა, რომელსაც გაემარჯვა.







ყურანი არც ლექსია და არც მოთხრობა. მაგრამ მას გააჩნია თითოეული მათგანისათვის დამახასიათებელი ჰარმონია და შინაგანი მუსიკა. როდესაც კითხულობს ადამიანი ყურანს, ამ შინაგანი მუსიკის ეფექტს სულის სიღრმეში შეიგრძნობს.

ყურანის ტექსტში უმნიშვნელო ცვლილების შეტანაც კი მაშინვე დაამახინჯებს მის ჰარმონიასა და მნიშვნელობას.

ამ თვისებებით ყურანმა ადამიანთა გულებზე დიდი ზეგავლენა მოახდინა, მას არაბები მუჰამმედ შუამავლისგან ﷺ ისმენდნენ და ჯგუფურად მუსლიმანდებოდნენ. ყველა ურწმუნომ სულის სიღრმეში აღიარა ყურანის ჭეშმარიტება, რადგანაც მისი მსგავსი ვერ შექმნეს. მათ, თავდაპირველად, ყურანი მხოლოდ იმიტომ დაგმეს, რომ მისი კანონები მათ მქვეყნიურ ინტერესებს ეწინააღმდეგებოდა და (შუამავალზე)მიყოლა მათი პიროვნული ღირსებისათვის მიუღებელი იყო.

იბნ აბბასის გადმოცემით, ურწმუნო გენიოსთაგან, ველიდ ბინ მუღირე ერთ დღეს მუჰამმედ შუამავალთან ﷺ მივიდა და ყურანის წაკითხვა თხოვა. მან ეს აიათი წაუკითხა:

إِنَّ اللَّهَ يَأْمُرُ بِالْعَدْلِ وَالإِحْسَانِ وَإِيتَاءِ ذِي الْقُرْبَى وَيَنْهَى عَنِ الْفَحْشَاءِ
وَالْمُنكَرِ وَالْبَغْيِ يَعِظُكُمْ لَعَلَّكُمْ تَذَكَّرُونَ

**„უეჭველად, ალლაჰი ბრძანებს სამართლიანობას, სიკეთის კეთებას და ნათესავებზე დახმარებას. და კრ-**

**ძალავს სიძვას, გასაკიცხ ქმედებებს და უსამართლობას. იგი შეგაგონებთ თქვენ, ეგების გულისხმაჰყოთ!“[94]**

ველიდმა უთხრა: „ერთხელ კიდევ წამიკითხე ეს!“

როცა შუამავალმა ﷺ აიათი განმეორებით წაიკითხა, ველიდმა ველარ მოითმინა და თქვა:

„ვფიცავ, ამ სიტყვებში ისეთი სიტკბოება, ისეთი სილამაზე და ბრწყინვალებაა, რომ შეუძლებელია ადამიანის მიერ ასეთი რამის შექმნა.

უეჭველია, ეს სიტყვები საუკეთესოა. ყურანის წინააღმდეგ ვერაფერი გაიმარჯვებს, ის თავის მოწინააღმდეგეებს ყოველთვის დაამარცხებს!“

გაოცებული ველიდი წამოდგა, აბუ ბაქრთან სახლში მივიდა და ყურანის შესახებ ზოგი რამ ჰკითხა. შემდეგ ყურაიშებთან მივიდა და უთხრა:

„აბუ ქებშეს შვილის მიერ ნათქვამი გასაკვირია მართლაც! ვფიცავ, ის არც ლექსია, არც ჯადო და არც სიგიჟე! მისი ნათქვამი უეჭველად ალლაჰის სიტყვებია!“

როცა მისი ეს სიტყვები აბუ ჯეჰილის ყურამდე მივიდა, მან თქვა:

„ვფიცავ, თუკი ველიდი სარწმუნოებას გამოიცვლის, ყველა ყურაიში ასე მოიქცევა.“ მაშინვე ველიდთან მივიდა და უთხრა:

„ბიძაჩემო, შენი საგვარეულო შენთვის ქონებას აგროვებს იმიტომ, რომ მუჰამმედთან მისულხარ და რაღაცრაღაცები გითხოვია.“

94. სურა ნაჰლი, აიათი 90.





ველიდმა უთხრა:

„ყურაიშები კარგად მიცნობენ, საგვარეულოში ყველაზე მდიდარი მე ვარ.“

აბუ ჯეჰილმა უთხრა:

„მაშ მუჰამმედის შესახებ ისეთი რამე თქვი, შენმა საგვარეულომ გაიგოს, რომ არ მოგწონს და უარყოფ მას.“

ველიდმა უთხრა:

„რა ვთქვა? ვფიცავ, თქვენში არ მოიძებნება ისეთი ვინმე, რომ ჩემზე კარგად იცოდეს ლექსი ან რაჯაზი (ლექსის სახეობა). მისი ნათქვამი ამათგან არც ერთს არ ჰგავს. მას საუცხოო სიტკბოება და ჰარმონია გააჩნია.“

აბუ ჯეჰილმა დაიჟინა:

„შენი საგვარეულო არ დაკმაყოფილდება შენგან მანამ, სანამ მის საწინააღმდეგოდ რაიმეს არ იტყვი“.

ველიდმა უპასუხა:

„თავი დამანებე, ცოტა ვიფიქრო.“

შემდეგ კი ასეთი სისულელე წარმოთქვა:

„ეს გადმოცემული ჯადოა.“ [95]

ამ ამბავთან დაკავშირებით შემდეგი აეთები გარდმოევლინა:

إِنَّهُ فَكَّرَ وَقَدَّرَ  فَقُتِلَ كَيْفَ قَدَّرَ  ثُمَّ قُتِلَ كَيْفَ قَدَّرَ  ثُمَّ نَظَرَ

ثُمَّ عَبَسَ وَبَسَرَ  ثُمَّ أَدْبَرَ وَاسْتَكْبَرَ  فَقَالَ إِنْ هَذَا إِلَّا سِحْرٌ

95. ჰაქიმი, II, 550/3872; თაბერი, თეფსირი, XXIX, 195-196; ვაჰიდი, ს.468.





يُؤْثَرُ إِنْ هَذَا إِلَّا قَوْلُ الْبَشَرِ

**„რამეთუ მან იფიქრა და ასე გადაწყვიტა. დაე, სული ამოხდეს, ისე როგორც გადაწყვიტა! მერე სულის ამოსახდელმა როგორ განიზრახა! მერე შეხედა, მერე მოიქუფრა და შეიჭმუხნა, მერე ზურგი აქცია და გადიდგულდა, მაშინ თქვა: „სხვა არაფერია ეს, თუ არა გადმოცემული გრძნეულება“! სხვა არაფერია ეს, თუ არა ადამიანის სიტყვა!“**[96]

აბუ სუფიანმა, აბუ ჯეჰილმა და აჰნეს იბნ შერიქმა ბევრი ადამიანი ყურანის მოსმენას ჩამოაშორეს, თვითონ კი ღამ-ღამობით, მალულად უსმენდნენ ქააბაში ყურანის კითხვისას მუჰამმედ შუამავალს ﷺ, ერთ ღამეს, ყურანის მოსასმენად მისულები, ერთმანეთს გადაეყარ-ენ, ერთმანეთი შეარცხვინეს და თქვეს: „ფრთხილად, არვინ შეგვნიშნოს! ხალხმა რომ გაიგოს, ყურანის მოსასმენად ჩვენი სიარულის შესახებ, სახელი გაგვიტყდება, ამის შემდეგ კი ყურანის მოუსმენლობაზე ველარავის დავიყოლიებთ!“ ფიცი დადეს, რომ მომავალში ყურანის მოსასმენად აღარ მივიდოდნენ. [97]

თუმცა, უამრავი ადამიანი გამუსლიმანდა ყურანის წყალობით. მათ შორის ერთ-ერთი წმინდა ომარი იყო, რომელიც ახლად გამუსლიმანებული სიძის მოსაკლავად მივიდა მის სახლში, მაგრამ ყურანის მოსმენით დამშვიდ-და, გული მოულბა და თვითონაც გამუსლიმანდა. წმინდა ომარი გამოირჩეოდა მტკიცე ხასიათით.

96. სურა მუდდესირი, აიათები 18-25.

97. იბნ ჰიშამი, I, 337-338.





ყურანის მოსმენით გამუსლიმანებული კიდევ ერთი პიროვნება ჯუბეირ იბნ მუთიმია, რომელსაც მუჰამმედ შუამავლისგან ﷺ სურა „ტურის“ მოსმენისას გულმა თრთოლა დაუწყო. საკუთარი გრძნობები ასე გამოხატა:

„მეგონა გული გამისკდებოდა!“ [98]

მან ეს ამბავი შემდეგნაირად გადმოგვცა:

„მუჰამმედ შუამავალს საღამოს ლოცვისას სურა „ტურს“ კითხულობდა.“

أَمْ خُلِقُوا مِنْ غَيْرِ شَيْءٍ أَمْ هُمُ الْخَالِقُونَ أَمْ خَلَقُوا السَّمَاوَاتِ وَالْأَرْضَ بَل لَّا يُوقِنُونَ أَمْ عِندَهُمْ خَزَائِنُ رَبِّكَ أَمْ هُمُ الْمُصَيْطِرُونَ

**„თუ გაჩნდნენ გამჩენის გარეშე? ან იქნებ თავად არიან გამჩენები? ან იქნებ მათ გააჩინეს ცანი და ქვეყანა? არა, მათ ნამდვილად არ სჯერათ! ნუთუ მათთანაა შენი ღმერთის საუნჯენი? ან იქნებ თავად არიან ხელმწიფენი?“**[99]

„როცა შუამავალმა ეს აიათი წაიკითხა აღფრთოვანებისაგან გული კინაღამ გამისკდა.“ [100]

შუამავლობის პირველ ხანებში ლექსის შეჯიბრებაში გამარჯვებული იმრიულ კაისის ლექსი ქააბას კედელზე იყო გამოკრული. ამ პერიოდისათვის მისი და ცოცხალი იყო. მას რამდენიმე ყურანის აიათი წაუკითხეს. ამ ქალმა,

98. აჰმედ, IV, 83,85..

99. სურა ტური, აიათები 35-37.

100. ბუჰარი, თეფსირი, 52.

როცა ყურანის აიათები მოისმინა, იძულებული შეიქმნა ეთქვა:

„ეს არ შეიძლება ადამიანის სიტყვები იყოს. თუკი დედამიწაზე ასეთი სიტყვა არსებობს, მაშინ ჩემი ძმის ლექსის ქააბას კედელზე არსებობა გაუმართლებელია. იმ წმინდა კედლებიდან ლექსი უნდა ჩამოიხსნას და ეს სიტყვები განთავსდეს.“ [101]

ელემენტარული აზროვნების მქონე ადამიანისათვის ყურანის მოსმენაც კი საკმარისია იმის გასაგებად, რომ ის ღმერთის სიტყვებია. ამიტომ იყო, რომ მუჰამმედ შუამავალს ﷺ პირადად დაევალა ყურანის ადამიანებზე გადაცემა.

აიათში ნაბრძანებია:

وَإِنْ أَحَدٌ مِّنَ الْمُشْرِكِينَ اسْتَجَارَكَ فَأَجِرْهُ حَتَّى يَسْمَعَ

كَلاَمَ اللَّهِ ثُمَّ أَبْلِغْهُ مَأْمَنَهُ

**„და თუ რომელიმე წარმართი თავშესაფარს გთხოვს, შეიფარე იგი, რათა მოისმინოს ალლაჰის სიტყვა. მერე კი უსაფრთხო ადგილას მიიყვანე. ეს იმიტომ, რომ ისინი უცოდინარი ხალხია. “**[102]

ესე იგი ალლაჰის სიტყვების გაგონება გულების რწმენის სინათლით შემოსვის საბაბია.

101. იხ. აჰმედ ჯევდეთ ფაშა, I, 83.

102. სურა თევბე, აიათი 6.





ყურანის ხმაში გამოიცემა ისეთი ჰარმონიულობა და სიტყვათა შეხამება, რომ სულიერად ადამიანი მშვიდდება. თუნდაც ვერ გაიგოს მისი მნიშვნელობა.[103]

## ურწმუნოთა ქმედებები ყურანის წინააღმდეგ

ისლამი ზღუდავდა ურწმუნოთა ვნებებს და მოუწოდებდა ადამიანთა უფლებების დაცვას. ასწავლიდა მათ სამართლიანობის, ქვეყნიერების დასასრულის, ხელმეორედ გაცოცხლებისა და განკითხვის დღის შესახებ, რომ ღმერთის წინაშე ყველა პასუხს აგებდა საკუთარი საქციელის გამო. ბოროტებისა და უსამართლობის ჩამდენი დაუსჯელი არ დარჩებოდა. ურწმუნოები ამის გამო ძალიან წუხდნენ. ისლამმა დაგმო მრავალღმერთიანობაც. ალლაჰის შუამავლის მიერ წაკითხულმა ყურანის აიათებმა მთელი მექა შეძრა. სურა „ნებეს“ პირველი აიათები ამ საშინელ სურათს ასე აგვიღწერს:

عَمَّ يَتَسَاءلُونَ عَنِ النَّبَإِ الْعَظِيمِ الَّذِي هُمْ فِيهِ مُخْتَلِفُونَ

**„რას ეკითხებიან ისინი ერთმანეთს? დიდებული ცნობის შესახებ, რომლის თაობაზეც ვერ თანხმდებიან ეგენი.“**[104]

103. ამიტომაა, რომ ყურანის მხოლოდ წაკითხვაც კი ცალკეულ მეცნიერ - ბად ჩამოყალიბდა და ათი განსხვავებული ფორმით იკითხება, რომელსაც „ქირაათი აშარა“ ეწოდება. ყველა კითხვის ფორმას, მსგავსად მაზჰაბის წინამძღოლებისა, „კითხვის წინამძღოლის“ თვისებებით მოხსენიებული ზეგავლენის მომხდენნი ჰყავს.

104. სურა ნებე, აიათები 1-3.

ადამიანი საკუთარი ბუნებიდან გამომდინარე თვალით უხილავს არ ირწმუნებს და ყოველთვის ცნობილისა და ხილულისაკენ მიისწრაფვის. კაცობრიობას სიკვდილის საკითხი ოდითგანვე არ ასვენებდა. სიკვდილის გახსენება ადამიანთა გონებაში შხამიანი გველის მსგავსადაა დაგრაგნილი და დროდადრო საშინელ წუხილს იწვევს. წლების განმავლობაში სხვადასხვა მოსაზრებებისა და შეხედულებების გამო ამ საკითხთან მიმართებაში გაჩუმების, აზრთა ჩახშობისა და კარჩაკეტილობის პოლიტიკა ხორციელდებოდა. მაგრამ სიკვდილი რომელიც ყველა ცხოვრებისეულ საკითხზე უფრო მეტად დამაფიქრებელია სინამდვილეა. ამქვეყნად ნებისმიერი ცოცხალი არსება მოკვდავია. რაზედაც ადამიანებმა დროულად უნდა იფიქრონ.

იმქვეყნის შესახებ, მხოლოდ და მხოლოდ შუამავლების შთაგონებაზე დაყრდნობით შეგვიძლია წარმოდგენა ვიქონიოთ. სხვაგვარად ვერ შევძლებთ ზუსტი ცნობების მოპოვებას. მუჰამმედ შუამავალმა სიკვდილისა და იმქვეყნიური ცხოვრების შესახებ საზოგადოებას ნათელი განმარტებები მისცა და რაოდენ სამწუხაროა, რომ ზოგიერთმა თავაშვებულმა ადამიანმა შუამავალს მადლობის ნაცვლად ზურგი შეაქცია და მისი აბუჩად აგდებაც კი დაიწყო. მათ არ სურდათ იმქვეყნის შესახებ ერწმუნათ, რადგანაც კარგად იცოდნენ, რომ თავიანთი თავაშვებული საქციელის გამო აუცილებლად დაისჯებოდნენ.

ყურანი იმქვეყნის შესახებ ასე ამბობს: „დიდი მოვლენა". ამის მიზეზი ნათელია. იმიტომ, რომ ადამიანები ცხოვრების რა პირობებშიც უნდა იყვნენ, სიკვდილის





წინაშე საერთო ტანჯვას განიცდიან. ცხოვრების ყველა გზის სიკვდილით დასრულება, განსაკუთრებით სიღრმისეულად ურწმუნო გულებზე მოქმედებს. ვინაიდან არ არსებობს სიკვდილზე უფრო მნიშვნელოვანი მოვლენა, საჭიროა, მისი სწორად გაგება და დაფიქრება, ამიტომაც იყო, რომ მორწმუნე ადამიანებმა ამქვეყნიურ ვნებებზე უარი თქვეს და იმქვეყნისთვის სამზადისს მოეკიდნენ მეტი ყურადღებით. ბედნიერების ვარსკვლავი, ამქვეყნად კარგი რწმენით ცხოვრების შემდეგ მოსულ სიკვდილთან ერთად ამოდის. ამიტომაა, რომ ისლამი ყოველთვის აფრთხილებს ადამიანებს სიკვდილის შესახებ და ურჩევს, მზად იყვნენ, ამისათვის.

სიკვდილისა და იმქვეყნის შესახებ ყურანის მოწოდებით შეწუხებულმა ურწმუნოებმა მუჰამმედ შუამავალს მათი, სურვილისამებრ, შეცვლა მოთხოვეს. მივიდნენ ალლაჰის შუამავალთან ﷺ და უთხრეს:

„ჩვენ მოგვიტანე ისეთი ყურანი, რომელშიც არ იქნება აკრძალული თაყვანისცემა ლათსა და უზაზე. თუკი ალლაჰი შენ ისეთ ყურანს არ გარდმოგივლენს, შენ თვითონ შეცვალე ალლაჰის მიერ გარდმოვლენილი აითები. წვალების შესახებ აიათის მაგივრად წყალობის აიათი ჩასვი, აკრძალულის ადგილას — ნებადართული, ხოლო ნებადართულის ადგილას კი აკრძალული!“

მათ შესახებ ეს აიათი იქნა გარდმოვლენილი:

وَإِذَا تُتْلَى عَلَيْهِمْ آيَاتُنَا بَيِّنَاتٍ قَالَ الَّذِينَ لاَ يَرْجُونَ
لِقَاءَنَا ائْتِ بِقُرْآنٍ غَيْرِ هَذَا أَوْ بَدِّلْهُ قُلْ مَا يَكُونُ لِي

أَنْ أُبَدِّلَهُ مِن تِلْقَاء نَفْسِي إِنْ أَتَّبِعُ إِلاَّ مَا يُوحَى إِلَيَّ إِنِي

أَخَافُ إِنْ عَصَيْتُ رَبِّي عَذَابَ يَوْمٍ عَظِيمٍ

**„და როცა მათ ჩვენი აიათები აშკარა სასწაულებად ეკითხებოდათ, რომელნიც ჩვენთან შეხვედრას არ იმედოვნებდნენ ამბობდნენ: მოიტანე სხვა ყურანი ამისგან განსხვავებული ან შეცვალე იგი! უთხარი: არ შეიძლება, რომ მე შევცვალო თვითნებურად. მე მხოლოდ იმას მივდევ, რაც შთამეგონა. უეჭველად, თუკი ვეურჩები ჩემს ღმერთს, მე მეშინია დიდი დღის სასჯელისა.“**[105]

ურწმუნოებმა აღარ იცოდნენ რა მოემოქმედათ, როგორ დაეზარალებინათ მუსლიმანები. ურწმუნოების მიერ მუსლიმანებზე მიყენებული ზიანი, ზეწოლა და უსამართლობა დღითიდღე მატულობდა, მექაში ცხოვრება აუტანელი ხდებოდა. ამის გამო სხვა მუსლიმანების მსგავსად, აბუ ბაქრმაც გადასვლისათვის (ჰიჯრისთვის) მუჰამმედ შუამავლისგან ნებართვა ითხოვა და როცა მას ნება მიეცა, ეთიოპიისკენ გაემართა.

ერთი ორი დღის სიარულის შემდეგ ქარეს საგვარეულოს მმართველ იბნ დელინეს გადაეყარა:

იბნ დელინემ უთხრა:

„აბუ ბაქრ! შენი მსგავსი პიროვნება არც გამოვა სამშობლოდან, არც შეიძლება გამოიყვანონ. ვფიცავ, შენ ტომისა და საგვარეულოს სამკაული ხარ! სიკეთეს აკეთებ. ნათესავებს იცავ და მფარველობ. მუშაობის უნარის არმქონეთა ტვირთს იტვირთავ! დაბრუნდი უკან, შენ ჩემს მფარველობაში ხარ.“

105. სურა იუნუსი, აიათი 15.





ძვირფასი აბუ ბაქრიც იბნ დეღინესთან ერთად უკან — მექაში დაბრუნდა. მექაში შესვლისთანავე, იბნ დეღინემ ყველა ყურაიშს გააცნო მისი მფარველობის შესახებ.

ამის სამაგიეროდ ყურაიშებმა იბნ დეღინეს პირობები წაუყენეს:

„უთხრი აბუ ბაქრს, თავისი ღმერთისადმი ღვთისმსახურება საკუთარ სახლში შეასრულოს; რამდენიც უნდა ილოცოს და ყურანი იკითხოს იქ, მაგრამ მისი სახლის გარდა სხვა ადგილას ლოცვითა და ყურანის კითხვით ჩვენ ნუ შეგვაწუხებს! იმიტომ, რომ ჩვენ მის მიერ ჩვენი ქალებისა და ბავშვების მოხიბვლის გვეშინია.“

იბნ დეღინემ ურწმუნოთა მოთხოვნები აბუ ბაქრს გააცნო, ისიც დათანხმდა. საკუთარი სახლის წინ სალოცავი მოაწყო. იქ დაიწყო ნამაზის ლოცვა და ყურანის კითხვა. ვინაიდან აბუ ბაქრი სათუთი გულის მქონე იყო, ყურანის კითხვისას სევდა იპყრობდა და ცრემლებს ვერ იკავებდა. როცა ის ყურანს კითხულობდა, ურწმუნოთა ბავშვები და ქალები გარშემო მოიკრიბებოდნენ და გაოცებით უსმენდნენ. ამ მდგომარეობამ ურწმუნოები შეაშფოთა, რის გამოც კვლავ მიმართეს იბნ დეღინეს და თხოვეს, რომ წინააღმდეგობა გაეწია აბუ ბაქრის ასეთი საქციელისათვის, ან მის მფარველობაზე უარი ეთქვა.

მან უთხრა:

„აბუ ბაქრ, ან დაჯექი სახლში და ხმა არ ამოიღო, ან გამოაცხადე, რომ ჩემს მფარველობაში აღარ იმყოფები.“

აბუ ბაქრ სიდდიყი ალლაჰს მიენდო და მორჩილებით სავსე პასუხი გასცა:

„შენ მფარველობას შენვე გიბრუნებ. ჩემთვის ალლაჰის მფარველობა საკმარისია“. [106]



არაბი ერი უაღრესად ლიტერატურის მოყვარული იყო, ნათელი და დახვეწილი სიტყვა მათზე დიდ ზეგავლენას ახდენდა და მისდამი ძალიან დიდ ინტერესს იწვევდა. ისე, რომ გარემოების შესაბამისი ერთი ბეითიც კი ზოგს ცამდე აამაღლებდა, ზოგს კი უფსკრულში მიერეკებოდა. კერპთაყვანიცმცემლები გრძნობდნენ, რომ ყურანი ხანდახან მათზეც ახდენდა ზეგავლენას და ცდილობდნენ მისგან თავდასაცავად ზომები მიეღოთ. ურწმუნოები, რომლებიც კრძალავდნენ ყურანის კითხვასა და მოსმენას, მისი კითხვისას ხმაურს ტეხდნენ, რათა ადამიანებს ის ღვთიური სიტყვები არ გაეგონათ და არ მიმხრობოდნენ. უზენაესი ყურანში ბრძანებს:

وَقَالَ الَّذِينَ كَفَرُوا لا تَسْمَعُوا لِهَذَا الْقُرْآنِ

وَالْغَوْا فِيهِ لَعَلَّكُمْ تَغْلِبُونَ

**„და თქვეს, რომელთაც უარყვეს: „არ მოისმინოთ იგი ყურანი და ატეხეთ მასზე ღრიანცელი, ეგების თქვენ გაიმარჯვოთ“.**[107]

მუჰამმედ შუამავალი, მიუხედავად მის მიმართ თავისი ტომის მიერ მიყენებული ყოველგვარი წვალებისა და შეუბრალებლობისა, მაინც ძალ-ღონეს არ იშურებდა მათთვის ისლამის ქადაგებისა და მუდმივ გადარჩენაზე

106. ბუჰარი, მენაქიბულ ანსარი, 45; ჰიშამი, I, 395-396.

107. სურა ფუსილეთი, აიათი 26.





მოპატიჟებისათვის. ურწმუნოები კი არაბთაგან ჰაჯის, უმრეს ან სხვა მიზნით მექაში ჩამოსულებს ქალაქის შესასვლელში ხვდებოდნენ და მუჰამმედ შუამავალთან მიუსვლელობის და მისი ნათქვამის გაუგონლობის შესახებ აფრთხილებდნენ, უფრო მეტიც, მათ მიმართ მუქარასაც არ იშურებდნენ. ალლაჰის შუამავალს გიჟს, ჯადოქარს, მარჩიელს უწოდებდნენ და მექაში ჩამომსვლელებს მისგან თავის ამრი[108] მექაში ჩავიდა, ყურაიშის მოწინავეთაგან, რამდენიმე პიროვნება მასთან მივიდა და ასეთი წინადადება შესთავაზა:

„თუფეილ! შენ პოეტი და ტომში გავლენიანი, ავტორიტეტული პიროვნება ხარ. ჩამოხვედი ჩვენს სამშობლოში, მაგრამ ჩვენში ამ ცნობილ პიროვნებას უფრთხილდი! მისმა საქმიანობამ გასაჭირში ჩაგვაგდო. ჩვენი საზოგადოება და საქმიანობა არივ-დარია. მისი სიტყვა ჯადოს მსგავსად მოქმედებს და მამის, ძმისა და ცოლს შორის უკმაყოფილებას იწვევს. ვშიშობთ, ჩვენს თავს დამტყდარი ეს მდგომარეობა შენს ტომსაც გადაედება. არავითარ შემთხვევაში არ ელაპარაკო მას და არ მოისმინო მისგან რაიმე."

ამ შეძახილების ზემოქმედების ქვეშ მოხვედრილმა თუფეილმა გადაწყვიტა არაფერი გაეგონა მუჰამმედ შუამავალისაგან და არ დალაპარაკებოდა მას. მეტიც, როცა მესჯიდი ჰარემთან მიაღწიეს, იმისათვის, რომ ალლაჰის შუამავლის ნათქვამი არ გაეგონა, ყურები ბამ-

108. თუფეილ იბნ ამრ ედ-დევსი — ღირსეული, ჭკვიანი, პოეტი და სტუმარ - მოყვარე პიროვნება იყო. მისი კარი ყველა მომსვლელისათვის ღია იყო. მშიერს დააპურებდა, მასზე შეკედლებულ პიროვნებას დაიცავდა და დახმარების მთხოვნელს დახმარებას უწევდა. შუამავლობის მეათე წელს გამუსლიმანების შემდეგ, სანამ მუჰამმედ შუამავალი ჰიჯრით მედინაში გადავიდოდა, დევსის საგვარეულო ისლამზე დაპატიჟა. იემენის ბრძოლაში დიდი გმირობის შემდეგ იქვე დაიღუპა.

ბით ამოივსო. მოგვიანებით კი თავისი მდგომარეობა შეუფერებლად ჩათვალა:

„სირცხვილი ჩემ თავს! მე ჭკვიანი, პოეტი ადამიანი ვარ. კარგი სიტყვაც ვიცი და ცუდიც, მაშ რა საფრთხე შეიძლება არსებობდეს ამ კაცის მოსმენაში? თუ კარგი იქნება მივიღებ, თუ ცუდი იქნება, უარს ვიტყვი“, — გაიფიქრა და იქ დაიცადა. როცა შუამავალი მას დაშორდა და სახლში წავიდა, თვითონაც უკან გაჰყვა და უთხრა:

„მუჰამმედ! ჩემმა ტომმა შენს შესახებ ასე და ასე მითხრა. ისე შემაშინეს, რომ ყურები ბამბითაც კი ამოვივსე, რათა შენი სიტყვები არ გამეგონა. შემდეგ ალლაჰის დახმარებით მოვახერხე შენი მოსმენა. შეგიძლია, კიდევ მითხრა რამე მაგ შენი რჯულის შესახებ?“

თუფეილი განაგრძობს:

„მუჰამმედ შუამავალმა ისლამი ამიხსნა, ყურანი წამიკითხა. ვფიცავ, არასდროს მომისმენია ყურანზე ლამაზი სიტყვა და არ გამიგია ისლამზე კარგი სარწმუნოება! მაშინვე მივიღე ისლამი და დავადასტურე, რომ არ არსებობდა სხვა ღმერთი, ალლაჰის გარდა.“

თუფეილმა მუჰამმედ შუამავალთან ﷺ რამოდენიმე დღე დაჰყო, შემდეგ ნებართვა ითხოვა და ქადაგების მიზნით დაუბრუნდა თავის საგვარეულოს. მან მუჰამმედ შუამავალს ﷺ თხოვა, რომ ალლაჰისადმი აღევლინა ვედრება, რათა საშუალება მისცემოდა ადამიანებისათვის სასწაულის ჩვენებისა. ალლაჰის შუამავალის ვედრების წყალობით, ჯერ ორ თვალს შორის ლამპარის მსგავსი შუქი გამოჩნდა, შემდეგ ეს სხივი მისი მოთხოვნით სახეს გამოეყო და მისი ჯოხის წვერზე გადავიდა. ასე დაბრუნ-





და თავის ტომში და სიკვდილამდე აგრძელებდა ქადაგებას და ისლამის გავრცელებას.[109]

თუფეილის ქადაგების პირველი მსმენელი შემდგომში ყველაზე მეტი ჰადისის გადმომცემი, შუამავლის ახლო მეგობარი, ცნობილი აბუ ჰურეირა იყო.[110]

ურწმუნოები, მიუხედავად იმისა, რომ ყურანის წინაშე ცუდად იქცეოდნენ, როცა სინდისის წინაშე მარტო რჩებოდნენ, ჭეშმარიტებას აღიარებდნენ და ჩუმ-ჩუმად ყურანის მოსმენის გარეშე ვერ ძლებდნენ. ამჯერად სხვა მიზეზს ასახელებდნენ, აქებდნენ:

وَقَالُوا لَوْلَا نُزِّلَ هَذَا الْقُرْآنُ عَلَى رَجُلٍ مِّنَ الْقَرْيَتَيْنِ عَظِيمٍ

**„და თქვეს: „რა მოხდებოდა, რომ ზეგარდმოვლენოდა ეს ყურანი რომელიმე დიდებულ კაცზე ამ ორი ქალაქიდან?“**[111]

მიუხედავად იმისა, რომ არამუსლიმანები მუჰამმედ შუამავალს ნამდვილ შუამავლად და ყურანს ჭეშმარიტ წიგნად გულით აღიარებდნენ, მათი ცუდი შინაგანი ზრახვები მათ დამოწმების თქმის ნებას არ აძლევდა. აღიარებდნენ, რომ ყურანი იყო ღვთიური წიგნი, მაგრამ ალლაჰის ნებასა და ბედისწერას უარყოფდნენ. მათი ბოროტებით მოცულ და ჭეშმარიტების დამფარავ ფარდად ქცეული აზროვნებით ყურანი ღარიბ, დედ-მამით ობოლ ადამიანს კი არ უნდა გარდმოვლენოდა, არამედ მექას მდიდართაგან, ველიდ იბნ მუღირეს, ან ტაიფის მდიდართაგან ამირ იბნ უმეირს.

109. იბნ ჰიშამი, I, 407-408; იბნ სადი, IV, 237-238.
110. იბნ ჰაჯერი, ელ-ისაბე, II, 226.
111. სურა ზუჰრუფი, აიათი 31.

ბოლოს ველიდ იბნ მუღირემ ასე თქვა:

„როცა ყურაიშთა და საქიფის ტომის ბელადები მე და ამრ იბნ უმეირი ვართ, ყურანი მუჰამმედს უნდა გარდმოევლინოს?“ [112]

საქმე იმაშია, რომ ღმერთის წინაშე თავისი მონამორჩილების ფასი არც სიმდიდრეშია და არც წარმომავლობაში; ის მხოლოდ ღვთისმოსაობაშია. უნდა ითქვას, რომ მუჰჰამედ შუამავალი ﷺ წარმომავლობითაც მათზე ყველაზე ღირსეული იყო.

## ბრალდებები მუჰამმედ შუამავლისა და ყურანის მიმართ

ურწმუნოებმა, რომლებმაც ყველა ღონეს მიმართეს, მუჰამმედ შუამავლის ﷺ წინაშე მაინც უმწეო მდგომარეობაში აღმოჩნდნენ. მიუხედავად იმისა, რომ იცოდნენ მისი წერა-კითხვის არცოდნის შესახებ, მაინც იმდენად გაბრიყვდნენ, რომ ამტკიცებდნენ, ყურანი მან ერთი ქრისტიანი ტყვესაგან ისწავლაო. იმას კი აღარ ფიქრობდნენ, ასეთი დიდებული სარწმუნოების საფუძვლისჩამყრელი ტყვე ამ პატივს განა სხვას დაუთმობდა? თან ქრისტიანად დარჩებოდა?

ამ უადგილო ბრალდებას ყურანი ასე პასუხობს:

وَلَقَدْ نَعْلَمُ أَنَّهُمْ يَقُولُونَ إِنَّمَا يُعَلِّمُهُ بَشَرٌ لِّسَانُ
الَّذِي يُلْحِدُونَ إِلَيْهِ أَعْجَمِيٌّ وَهَذَا لِسَانٌ عَرَبِيٌّ مُّبِينٌ

112. იბნ ჰიშამი, I, 385.





**„და ვფიცავ, ვიცით რომ ეგენი ამბობენ: „მას მხოლოდ ადამიანი ასწავლისო.“ მაგრამ ენა მისი ხომ უცხოურია, ეს ენა კი ხალასი არაბულია?!“**[113]

وَمَا كُنتَ تَتْلُو مِن قَبْلِهِ مِن كِتَابٍ

وَلَا تَخُطُّهُ بِيَمِينِكَ إِذاً لَّارْتَابَ الْمُبْطِلُونَ

**„შენ არ კითხულობდი მანამდე არც ერთ წიგნს და არ გადაგიწერია შენი მარჯვენათი. სხვაგვარად სიცრუის მიმხრობნი დაეჭვდებოდნენ!“**[114]

**უდიდესმა ალლაჰმა, თავის შუამავალს ﷺ, ურწმუნოთა ბრალდებისა და ცილისწამების შედეგად რომ არ დამწუხრებულიყო, ასე უბრძანა:**

فَذَكِّرْ فَمَا أَنتَ بِنِعْمَتِ

رَبِّكَ بِكَاهِنٍ وَلَا مَجْنُونٍ أَمْ يَقُولُونَ شَاعِرٌ نَّتَرَبَّصُ بِهِ رَيْبَ

الْمَنُونِ قُلْ تَرَبَّصُوا فَإِنِّي مَعَكُم مِّنَ الْمُتَرَبِّصِينَ

**„მაშ, შეაგონე! რამეთუ შენ, შენი ღმერთის წყალობით არც მისანი ხარ და არც შეშლილი. ან ამბობენ: „პოეტია! და ჩვენ ველოდებით მისი აღსასრულის დადგომას“. უთხარი: „დაელოდეთ და უეჭველად, მეც თქვენთან ერთად დაველოდები!“**[115]

---

113. სურა ნაჰლი, აიათი 103.

114. სურა ანქებუთი, აიათი 48.

115. სურა ტური, აიათები 29-31.

وَإِذَا تُتْلَى عَلَيْهِمْ آيَاتُنَا بَيِّنَاتٍ قَالَ الَّذِينَ كَفَرُوا لِلْحَقِّ لَمَّا جَاءَهُمْ هَذَا سِحْرٌ مُّبِينٌ أَمْ يَقُولُونَ افْتَرَاهُ قُلْ إِنِ افْتَرَيْتُهُ فَلا تَمْلِكُونَ

لِي مِنَ اللَّهِ شَيْئاً هُوَ أَعْلَمُ بِمَا تُفِيضُونَ فِيهِ كَفَى بِهِ شَهِيداً بَيْنِي وَبَيْنَكُمْ وَهُوَ الْغَفُورُ الرَّحِيمُ

**„და როცა ეკითხებოდათ მათ ჩვენი ცხადი აიათები, თქვეს, რომელთაც უარყვეს ჭეშმარიტება, როცა მოევლინა მათ: „ეს ცხადი ჯადოქრობაა!“ ან ამბობენ: „იგი მან შეთხზაო.“ უთხარი: „თუ იგი შევთხზე მე, მაშინ თქვენ ვერ დამიცავთ ალლაჰისგან. იგი უკეთ უწყის იმას, რაშიც ხართ ჩაძირულნი. საკმარისია იგი მოწმედ ჩემსა და თქვენ შორის, რამეთუ იგი შემნდობია, მწყალობელია.“**[116]

კერპთაყვანისმცემლებს სურვილი არ ჰქონდათ ჭეშმარიტ გზაზე დადგომისა, არ ერიდებოდნენ ალლაჰის შუამავლისა და ყურანის მიმართ სხვადასხვა სახის ბრალდებების წაყენებას. თუმცა მათ ჭეშმარიტების შესახებაც იცოდნენ. სწორედ ყურაიშების წამყვანი პიროვნებები, ისლამის მექას ფარგლებს გარეთ გასვლისა და გავრცელების გამო, საგონებელში ჩავარდნილები, ველიდ იბნ მუღირეს გარშემო შეიკრიბნენ:

„მექადან მოსულ ტომებს რა ვუთხრათ მუჰამმედის შესახებ?“ — თქვეს ზოგიერთებმა.

ველიდი ნამყოფი იყო მუჰამმედ შუამავალთან  და ყურანის შესახებ, პირადად მისგან ჰქონდა ინფორმაცია მოსმენილი. მან ასე თქვა:

116. სურა აჰყაფი, აიათები 7-8.

„მე ვიცი ლექსის ყველა სახეობა. თუმცა რაც მისგან მოვისმინე, ის არ იყო ლექსი, ლექსზე აღმატებული სიტყვა იყო. რადგანაც ისეთი არაჩვეულებრივი მჭევრმეტყველებით სავსე, სასიამოვნო ჰარმონია მანამდე არც ერთ სიტყვაში მსმენია. მკითხავის სიტყვებს საერთოდ არ ჰგავდა. არც გადარეულის სიტყვები იყო. მე მასში სიგიჟის ერთი ნიშანიც კი არ შემინიშნავს. ჩვენ მას გრძნეულსაც ვერ ვუწოდებთ იმიტომ, რომ არ გააჩნია გრძნეულების მსგავსი ნიშანი!“

ველიდმა, ურწმუნოთა ბოროტი განზრახვები რომ არ ჩაეცხრო, თავის ამ სიტყვებს შემდეგი ახსნა მოუძებნა:

„ის მხოლოდ ძმების ერთმანეთზე გადამკიდეა, ნათესავებს შორის უკმაყოფილებას თესავს, მისი სიტყვებიც გრძნეულებისა და ჯადოქრობის გარდა სხვა რამ არ არის!“ [117]



ურწმუნოები, რომლებმაც ყურანის მიმართ ბრალდებების საქმეში წარმატებას ვერ მიაღწიეს, ამჯერად მუჰამმედ შუამავლის ﷺ დიადი პიროვნულობა აიღეს მიზნად.

მუჰამმედ შუამავლის ﷺ ორი წლის ვაჟის სიკვდილით ისარგებლეს და ას იბნ ველიდის პირით მას „შთამომავლობა შეწყვეტილი“ უწოდეს. ამგვარად უნდოდათ, რომ ალლაჰის შუამავალი ადამიანების თვალში დაემცირებინათ და მათ გულებში არსებული, მისი გავლენის ლიკვიდირება მოეხდინათ.

117. იბნულ ჯევზი, VIII, 403-404; ჰაქიმი, II 550 ვაჰიდი, გვ. 468.




მაგრამ ამაშიც ვერ მიაღწიეს წარმატებას. სურა „ქევსერმა“ მათ „სილა“ გააწნა:

إِنَّا أَعْطَيْنَاكَ الْكَوْثَرَ  فَصَلِّ لِرَبِّكَ وَانْحَرْ

إِنَّ شَانِئَكَ هُوَ الأَبْتَرُ

**„უეჭველად, ჩვენ გიბოძეთ შენ წყალობა-„ქევსერი“ (მდინარე სამოთხეში). ილოცე შენი ღმერთისთვის და მას დაუკალი შესაწირი! უთუოდ, შენი მოძულეა „გარდაშენებული“! “**[118]

ამ სურიდან ირკვევა, რომ რა დროსა და გარემოშიც უნდა იყოს ალლაჰის შუამავლის მოძულე და შურისმაძიებელი, მათი საერთო წოდება „უშთამომავლოა“. ისინი, ფიზიკური და სულიერი ხვედრის უქონელი, უშთამომავლო ადამიანები არიან.



ალლაჰის შუამავლის ﷺ მოძულენი, მანამდე არსებული შუამავლების უარმყოფელთა მსგავსად, უმეტესად, მედიდური ხელმძღვანელების მიერ გათამამებულ და გაყოყოჩებულ მდიდარ ფენას წარმოადგენდნენ.

ყოვლისშემძლე ალლაჰი ბრძანებს:

وَمَا أَرْسَلْنَا فِي قَرْيَةٍ مِّن نَّذِيرٍ إِلا قَالَ مُتْرَفُوهَا إِنَّا بِمَا أُرْسِلْتُم بِهِ كَافِرُونَ وَقَالُوا

نَحْنُ أَكْثَرُ أَمْوَالاً وَأَوْلاداً وَمَا نَحْنُ بِمُعَذَّبِينَ

118. სურა ქევსერი, აიათები 1-3.





**„და არ წარგვიგზავნია დასახლებაში შემგონებელთაგან, რომ არ ეთქვათ იქ ფუფუნებაში განებივრებულებთ: „უეჭველად, ჩვენ უარმყოფელნი ვართ იმისა, რითიც წარმოიგზავნეთ!“ და ამბობდნენ: „ჩვენ მეტი ქონება და შვილები გვყავს და ტანჯვა არ მოგვადგება!“**[119]

وَلا تُطِعْ كُلَّ حَلَّافٍ مَّهِينٍ هَمَّازٍ مَّشَّاء بِنَمِيمٍ مَنَّاعٍ لِّلْخَيْرِ مُعْتَدٍ

أَثِيمٍ عُتُلٍّ بَعْدَ ذَلِكَ زَنِيمٍ أَن كَانَ ذَا مَالٍ وَبَنِينَ

إِذَا تُتْلَى عَلَيْهِ آيَاتُنَا قَالَ أَسَاطِيرُ الأَوَّلِينَ

**„და არ მიჰყვე არც ერთ მაფიცარს, უღირსს, ზურგს უკან მკილავს, საზიზღარი ჭორის გამავრცელებელს, ცილისმწამებელს, სიკეთის აღმკვეთს, ზღვარგადასულს, ცოდვილს. უმართებულო და ამას გარდა აკრძალულის მქმნელ ცოდვილს, თუნდ იყოს ძეების და ქონების პატრონი. და როცა ჩვენი აიათები ეკითხება, ამბობს: ზღაპრებია პირველყოფილთა.“**[120]

აბუ ლეჰები, რომლის შესახებაც სურა „თებბეთი“ იქნა გარდმოვლენილი, ამბობდა:

„ნურც იქნება ისეთი სარწმუნოება, რომელიც მე სხვებთან გამათანაბრებს!“

მუჰამმედ შუამავლისა ﷺ და ისლამის ყველაზე თავნება მტრების მმართველი, აბუ ჯეჰილიც ასე ამბობს:

„ვიცით, რომ მუჰამმედის ნათქვამი სწორია, მაგრამ დღემდე რაც მის ტომს გაუკეთებია, ჩვენც გაგვიკეთე-

119. სურა სებე, აიათები 34-35.

120. სურა ყალემი. აიათები 10-15.

ბია, მას არ ჩამოვრჩენილვართ. ახლა კი ისინი ამაყობენ, ჩვენში არსებობს შუამავალიო! ჩვენ როგორ შეგვიძლია, გამოვიყვანოთ ჩვენში შუამავალი? ეს შეუძლებელია! ამიტომ, მე მუჰამმედის შუამავლობას არაფრით არ ვაღიარებ!...“ [121]

მან სიძულვილის, შურისა და მტრობის მიზეზით ერთხელაც, ასე თქვა:

„თუკი მას ლოცვაში გადავეყრები, თავზე ფეხს დავადგამ!“

მოგვიანებით მუჰამმედ შუამავალი ლოცვისას ნახა. სიტყვის შესასრულებლად მაშინვე დაიწყო მოქმედება, მაგრამ მოულოდნელად სახეზე ფერი იცვალა, ძალიან შეშინდა და ხელში აღებული ქვის დაჭერა ველარ შეძლო. უკან დაიხია და გაიქცა. გარშემომყოფებმა აბუ ჯეჰილს ჰკითხეს თუ რა ხდებოდა. მან კი აღელვებითა და შიშით მიუგო:

„როცა მას მივუახლოვდი, ჩემს წინ მოულოდნელად გაშმაგებული აქლემი გამოვიდა. არა, ვფიცავ, მისი მსგავსი საშინელი აქლემი დღემდე არ მინახავს. ლამის უნდა ჩავეყლაპე!“ [122]

ეს იმიტომ, რომ ყოვლისშემძლე ალლაჰი თავის მონამორჩილსა და შუამავალს, და მისი მეშვეობით გამოგზავნილ სარწმუნოებას იცავს და მათ ყოველთვის მაღლა აყენებს.

ასეთი მდგომარეობის მიუხედავად, ურწმუნოები ალლაჰის ელჩს მაინც ვერ იტანდნენ და თავიანთი ჯიუტო-

121. იბნ ქესირი, ელ-ბიდაე, III, 113.

122. იბნ ჰიშამი, I, 318; იბნ ქესირი, ელ-ბიდაე, III, 92-93.





ბით შორს იდგნენ ყურანის ჭეშმარიტებისაგან. სწორედ რომ თავს არიდებდნენ ღვთიურ რეალობებს.

ყოვლისშემძლე ალლაჰი ბრძანებს:

فَمَا لَهُمْ عَنِ التَّذْكِرَةِ مُعْرِضِينَ

كَأَنَّهُمْ حُمُرٌ مُّسْتَنفِرَةٌ فَرَّتْ مِن قَسْوَرَةٍ

**„ამის მიუხედავად, რა ემართებათ მათ, რომ შეხსენებას ზურგს აქცევენ? თითქოს ეგენი დამფრთხალნი კანჯარნი, გარბიან ლომისგან.“**[123]

მიუხედავად იმისა, რომ ურწმუნოებმა იცოდნენ ჭეშმარიტების შესახებ, მაინც არ სწამდათ, რადგან ეს მათი ბედისწერა არ იყო. პოეტი რა კარგად წერს:

„თუკი შენი წყალობა არ იქნება, საზრიანობას რა შეუძლია ღმერთო!

თუნდაც არაბული იცოდნენ, ამ უვიცებს აიათი რას უშველის ღმერთო!“

მაგრამ ურწმუნოების მხრიდან ასეთმა ზურგშექცევებმა და სიჯიუტემ დროთა სვლასთან ერთად, ღვთიური გამოცდის აუცილებლობიდან გამომდინარე, ალლაჰის შუამავლისა და მორწმუნეთათვის გაუსაძლისი წვალებისა და ტანჯვის ფორმა მიიღო.

123. სურა მუდდესირი, აიათები 49-51.

## წამების პერიოდი

ურწმუნოებმა, რომლებმაც აბუ თალიბისაგან რაიმეს ვერ გამორჩნენ და ალლაჰის შუამავალიც რაიმე დათმობაზე ვერ წაიყვანეს, გამოსავალი დაშინების მეთოდებში იპოვეს. თავდაპირველად ისეთ ოჯახებსა და ტომებს, რომლებიც მრავალრიცხოვანნი იყვნენ ვერ გაუსწორდნენ. ვინაიდან, მუსლიმანების წინააღმდეგ წამოწყებულ ამ შეუბრალებელ მოქმედებას ჯერ კიდევ არ ჰქონდა საყოველთაო ხასიათი მიღებული.

ამ დროს ურწმუნოთა მიერ წამების მსხვერპლს, უმეტესწილად, ღარიბები, ტყვეები და მხევლები წარმოადგენდნენ. თითქმის აღარ არსებობდა ისეთი ტანჯვის ფორმა, რომელიც მათზე არ ყოფილა მიყენებული...[124]

ძვირფასი ჰაბბაბი, გავარვარებულ ნაკვერჩხლებზე დააწვინეს, სხეულიდან ჩამომდინარე ქონებისაგან ანთებული ცეცხლის ჩაქრობამდე გულზე დააწვნენ და ასე გააჩერეს.

ჰაბბაბი მჭედელი იყო; ზოგიერთი კერპთაყვანისმცემლებისაგან ვალი ჰქონდა ასაღები. როცა ვალს თხოვდა, მას ასე ეუბნებოდნენ:

„ჯერ მუჰამმედი უარჰყავ, შემდეგ მიიღებ შენ ვალს!"

ის კი წარმავალი ქვეყნის სარგებლობას ყურადღებას არ აქცევდა:

124. ჰებბაბ იბნ ირეთი – მუსლიმანთაგან მეექვსეა, იმ მოწამე მუსლიმან - თაგანია, რომელნიც ურწმუნოებმა სასტიკად აწამეს. იმ მოყენებული წამების შედეგად დარჩენელი კვალი სიკვდილამდე ზურგით ატარა. მან მედინაში გადასვლის შემდეგ ბედირიდან მოყოლებული ყველა ბრძოლას დაესწრო. მუჰამმედ შუამავლისგან 32 ჰადისი იქნა მის მიერ გადმოცემული. დაახლოებით სამოცდაათი წლის ასაკში, ჰიჯრით 37/ჩვ.წ.აღ.-ით 657 წელს უფაში გარდაიცვალა.





„არავითარ შემთხვევაში მას არ უარვჰყოფ, მე ყოველთვის მასთან ერთადა ვარ!“ — ამბობდა და მუდმივ ბედნიერებას არჩევდა.

ამ წამებიდან ერთ-ერთის შესახებ ასე მოგვითხრობს:

„ერთ დღეს ვალის ასაღებად ას იბნ ველიდთან მივედი.

„შენს ფულს არ მოგცემ, სანამ მუჰამმედს არ უარჰყოფ“, — თქვა მან.

მეც ასე ვუთხარი:

„მუჰამმედს არ უარვყოფ მანამ, სანამ შენ არ მოკვდები. უფრო მეტიც, სანამ მკვდრეთით არ აღსდგები.“

„ანუ მე უნდა მოვკვდე, შემდეგ კვლავ გავცოცხლდე, არა?“ — თქვა მან.

მე ვუპასუხე:

„დიახ.“

ას იბნ ველიდმა თქვა:

„თუკი ასეა, ხელმეორედ გაცოცხლებისას მექნება ქონება და ვალს მაშინ გადაგიხდი.“

ამის თაობაზე ეს აიათები გარდმოევლინა:

أَفَرَأَيْتَ الَّذِي كَفَرَ بِآيَاتِنَا وَقَالَ لأُوتَيَنَّ مَالاً وَوَلَداً

أَاطَّلَعَ الْغَيْبَ أَمِ اتَّخَذَ عِندَ الرَّحْمَنِ عَهْداً كَلا





سَنَكْتُبُ مَا يَقُولُ وَنَمُدُّ لَهُ مِنَ الْعَذَابِ مَدّاً وَنَرِثُهُ
مَا يَقُولُ وَيَأْتِينَا فَرْداً

„განა არ გინახავს, რომელმაც უარყო ჩვენი აიათები და თქვა: მე, უთუოდ, მომეცემა ქონება და შვილებიო?

განა ემცნო მას დაფარული თუ მოწყალისგან აღთქმა მიიღო? არამც და არამც! ჩვენ ჩავიწერთ მის ნათქვამს და გავუხანგძლივებთ სასჯელს გაძლიერებულს! ჩვენ მისგან ვიმემკვიდრებთ , რასაც ამბობს და იგი მოვა ჩვენ წინაშე მარტოსული! “[125]

ჰაბბაბის ქალბატონი უმმე ენმარიც სისასტიკეში სხვებს არ ჩამორჩებოდა, ცეცხლზე გავარვარებული რკინით ძვირფასი ჰაბბაბის თავს დაღავდა. ჰაბბაბი მუჰამედ შუამავალთან ﷺ მივიდა და უმმე ენმარს უჩივლა. მუჰამმედ შუამავალმა ვედრება აღავლინა:

„ჩემო ალლაჰო! დაეხმარე ჰაბბაბს!“ ამ ვედრების შემდეგ უმმე ენმარს თავის ტკივილი აუტყდა და ძაღლების მსგავსად ყმუილი დაიწყო. მას ურჩიეს, რომ თავი დაედაღა. ჰაბბაბმა აიღო რკინა, ცეცხლზე გაახურა და დაიწყო უმმე ენმარის თავის დადაღვა.[126]

ძვირფასი ბილალიც[127] მათ შორის ერთ-ერთია, ვინც სასტიკად აწამეს. მისი ბატონი უმეიე ბინ ჰალეფი ბი-

125. სურა მერიემი, აიათები 77-80.
126. იხ. იბნ ესირი, უსდუფი გაბე, II, 115
127. **ბილალ იბნ რებაჰი** – რადგანაც ჰაბეშის წარმოშობის იყო ბილალი, ჰაბეშის სახელით გახდა ცნობილი. იმ პირველ შვიდ პიროვნებათაგან ერთ-ერთია, რომლებმაც მექაში მუსლიმანობა მიიღეს, მისი დედა — ჰამამეც მუსლიმანი იყო, ამის გამო ისლამის პირველ წლებში მტრის მხრიდან ბევრი ტანჯვა გადახდათ ორივეს. ბილალ-ი ჰაბეში, რომელიც ჰიჯრის პირველ წლებში ეზნის კითხვით გახდა ცნობილი, მშვიდობისა





ლალს გაუგონარი სისასტიკით აწამებდა. მას გახურებულ ქვიშაზე აწვენდა, ზემოდან უზარმაზარ ქვებს აწყობდა, ზოგჯერ კი მექას ქუჩებში ათრევდა. ძვირფას ბილალს ერთი დღე-ღამის განმავლობაში წყალს არ აძლევდა, შემდეგ რკინის პერანგს აცვამდა, საშინელი სიცხის ქვეშ გავარვარებულ ქვიშაზე აწვენდა და მანამადე აჩერებდა, სანამ სხეულის ქონები არ დადნებოდა.

ურწმუნოებმა ბილალს, მიუხედავად იმისა, რომ ყველანაირად აწამებდნენ, მათთვის სასურველი ვერაფერი ათქმევინეს, ის განუწყვეტლივ იმეორებდა:

„ალლაჰი ერთია, ალლაჰი ერთია, ალლაჰი ერთია!“[128]

---

თუ ლაშქრობის პერიოდში, ყოველთვის მუჰამმედ შუამავლის მუეზინობას ასრულებდა. მუჰამმედ შუამავალთან ერთად ტომთა შორის ყველა ბრძოლაში მიიღო მონაწილეობა. მექას აღების დღეს, ქააბას სახურავზე ავიდა და მექაში პირველი ეზანი იკითხა. ალლაჰის შუამავალს აბდესის წყალს უმზადებდა, პირად სამსახურს უწევდა, ომებში ღამ-ღამობით იცავდა მას, სხვა სახელმწიფოებრივი საქმეების მოგვარებაში ეხმარებოდა, მუჰამმედ შუამავლის გარდაცვალების შემდეგ ეზნის კითხვა ველარ შეძლო. ძვირფასი ომარის ხალიფობის პერიოდში მედინიდან სირიაში წავიდა და ზოგიერთ ბრძოლაში მიიღო მონაწილეობა. იქ მუსლიმანებმა ხალიფას შუამადგომლობა თხოვეს, რათა ბილალ ჰაბეშს ეზანი ეკითხა. ძვირფასი ომარის თხოვნით ბილალმა კვლავ იკითხა ეზანი. (ზეჰები, სეირი, I, 357). მუსლიმანებმა, რომლებმაც მუჰამმედ შუამავლის პერიოდი გაიხსენეს, ცრემლები ველარ შეიკავეს. ბილალი ჰაბეშის მიერ გადმოცემულია მუჰამმედ შუამავლის ორმოცდაოთხი ჰადისი. მუჰამმედ შუამავლის უერთგულესი და მოყვარული, ეს პიროვნება დაახლოებით სამოცი წლის ასაკში დამასკოში გარდაიცვალა.
გარდაცვალების წინ ასე თქვა:
„ხვალ, ალლაჰის ნებით ჩემს საყვარელ მეგობრებს: მუჰამმედ შუამავალსა და მის ამხანაგებს შევხდები.“
ამის გამგონე მისმა ცოლმა ტირილით თქვა:
„ვაი ჩემს თავს!“
ბილალი კი, რომელსაც გული საყვარელი შუამავლის მონატრებით ჰქონდა აღვსილი, ამბობდა:
„ოჰ, რა კარგია, რა სასიამოვნოა!“ იხ. *(ზეჰები, სეირი, I, 359).*

128. აჰმედი, I, 404; იბნ სადი, III, 233; ბელაზური, 1, 186.

ის, რაც მუსლიმანებს თავს დაატყდა, მხოლოდ წამებით არ შემოიფარგლებოდა. ამმარის მამამ იასირმა ურწმუნოთა მიერ მისთვის ნაკარნახევი არ გაიმეორა და მათი მძიმე ტანჯვის ქვეშ დალია სული.

მის დედას სუმეიეს ველურად წამების შემდეგ, ერთი ფეხი ერთ აქლემზე, მეორე ფეხი მეორე აქლემზე მიუბეს და უმოწყალოდ დაფლითეს, რის შემდეგაც საშინელი სიკვდილით აღესრულა.

ამრიგად, იასირის ოჯახის წევრები ისლამის პირველი შეჰიდები გახდნენ.[129]

მუჰამმედ შუამავალი ﷺ ერთ დღეს ამ ოჯახს მაშინ გადაეყარა, როცა მათ აწამებდნენ და ბრძანა:

„მოითმინეთ, იასირის ოჯახო! გიხაროდეთ, იასირის ოჯახო! უეჭველად თქვენი ადგილსამყოფელი სამოთხეა!"[130] ძვირფასი ამმარიც[131] უამრავ ტანჯვასა და წვალებაში ჩავარდა.

ერთ დღეს ყურაიშელმა კერპთაყვანისმცემლებმა ძვირფასი ამმარი შეიპყრეს, თავი ჭაში ჩააყოფინეს:

„არ გაგიშვებთ მანამ, სანამ მუჰამმედს შეურაცხყოფას არ მიაყენებ და ლათსა და უზზას არ ადიდებ!" — უთხრეს და ძალით ათქმევინეს ასე.

129. **იასირ იბნ ამირი** — იემენიდან გადავიდა, მექაში დასახლდა და აბუ ჰუზეიფეს მონა ქალბატონზე სუმეიეზე დაქორწინდა. მისგან ორი ვაჟი — ამმარი და აბდულლაჰი შეეძინა. (იბნ სადი, IV, 136, VIII, 264). იასირის ოჯახი მთლიანად გამუსლიმანდა, რის გამოც უამრავი ტანჯვა დაატყდათ თავს.

130. ჰაკიმი, III, 432, 438.

131. „სამოთხეს სამ კაცთან: ალისთან, ამმართან და სელმანთან შეხვედრა სურს ამმარი ყოველთვის მასზე შემოთავაზებულთაგან ყველაზე ჭეშმარიტს ირჩევს." – ბრძანებს ალლაჰის შუამავალი და ამ რჩეული მეგობრის ღირსებას გადმოგვცემს. (თირმიზი, მენაქიბი, 32-34; იბნ მაჯე, მუქადდიმე, 11).

სამყაროს წყალობად მოვლენილმა მუჰამმედ შუამავალმა ბრძანა:

„არა! ამმარი თავიდან ფეხებამდე მორწმუნეა! რწმენა მის სისხლ-ხორცში გამჯდარია!“

ამ დროს ამმარი მუჰამმედ შუამავალთან მივიდა. შუამავლის მეგობარი ტიროდა....

მან ხელით ცრემლები მოწმინდა და ჰკითხა:

„რა მოგივიდა შენ?“

ამმარმა უთხრა:

„ალლაჰის შუამავალო! არ გამიშვეს სანამ შენზე შეურაცხყოფა არ მომაყენებინეს და არ მათქმევინეს, რომ კერპები შენს სარწმუნოებაზე კარგია!“

ალლაჰის შუამავალმა ჰკითხა:

„როცა ამათ ამბობდი გული რას გეუბნებოდა?“

ამმარმა უპასუხა:

„ჩემი გული შემოსილი იყო ალლაჰისა და მისი შუამავლის რწმენით, ჩემი სარწმუნოებისადმი დამოკიდებულებაც რკინაზე უფრო მაგარია!“

ამის გამო მუჰამმედ შუამავალი ﷺ ერთი მხრივ მას ცრემლებს სწმენდდა და მეორეს მხრივ ასე ეუბნებოდა:

„ამმარ! თუკი ისინი კიდევ დაგაძალებენ ამ შენი ნათქვამის გამეორებას,  კვლავ თქვი!“

ამ ამბავთან დაკავშირებით შემდეგი აიათი იქნა გარდმოვლენილი:

مَن كَفَرَ بِاللَّهِ مِن بَعْدِ إِيمَانِهِ إِلاَّ مَنْ أُكْرِهَ

وَقَلْبُهُ مُطْمَئِنٌّ بِالإِيمَانِ وَلَكِن مَّن شَرَحَ بِالْكُفْرِ صَدْراً

فَعَلَيْهِمْ غَضَبٌ مِّنَ اللَّهِ وَلَهُمْ عَذَابٌ عَظِيمٌ

**„გარდა მათი, ვისი გულიც რწმენით იყო გაჟღენთილი, მაგრამ იძულებული გახდა, ხოლო ვინც უარყო ალლაჰი მას მერე, რაც ირწმუნა, და გული გაუხსნა ურწმუნოებას, მაშინ მათზეა რისხვა ალლაჰისგან და მათთვისაა დიდი სასჯელი!“**[132]

ეს მოვლენა მტკიცებაა იმისა, რომ რწმენის საწინააღმდეგო სიტყვები მხოლოდ მაშინ შეიძლება ითქვას, თუ სიკვდილის საფრთხე არსებობს, სხვა შემთხვევაში კი მიუღებელია.



ისლამის მტერი კერპთაყვანისმცემლები სუჰეიბს[133] მანამ ცემდნენ, სანამ გული არ წაუვიდოდა.

132. სურა ნაჰლი, აიათი 106.

133. **სუჰეიბ იბნ სინანი** – სუჰეიბი რუმის სახელითაა ცნობილი, ბავშვობის ასაკში ჯერ ბიზანტიელებთან, შემდეგ კი არაბებთან ტყვედ ჩავარდა. მექაში როცა იბნ ჯედანის მოკავშირე იყო, ამმარ იბნ იასირისაგან ისლამი ისწავლა და მაშინვე გამუსლიმანდა. მთელი თავისი ქონება კერპთაყვანისმცემლებს დაუტოვა და ათასნაირი წვალებით მედინაში გადავიდა. მის შესახებ, შემდეგი აიათი იქნა გარდმოვლენილი: **„გარდა მათი, ვისი გულიც რწმენით იყო გაჟღენთილი, მაგრამ იძულებული გახდა, ხოლო ვინც უარყო ალლაჰი მას მერე, რაც ირწმუნა, და გული გაუხსნა ურწმუნოებას, მაშინ მათზეა რისხვა ალლაჰისგან და მათთვისაა დიდი სასჯელი!** (სურა ბაყარა, აიათი 207) როცა მუჰამმედ შუამავალმა ის ნახა უთხრა: აბუ იაჰია! ძალიან მომგებიანი და ბარაქიანი ვაჭრობა ჩაატარე!“ (ჰაქიმი, III, 450-452). ისრის ტყორცნის დიდმა ოს-





ზინნირე ხათუნი კი ტყვე ქალბატონი იყო, რომელსაც კერპთაყვანისმცემლებმა ათასგვარი ტანჯვა და წამება მიაყენეს. ის აბუ ჯეჰილის მიერ მიყენებული წამების შემდეგ დაბრმავდა.

„ნახე? ლათმა და უზზამ დაგაბრმავეს!“ — უთხრა აბუ ჯეჰილმა.

ზინნირე ხათუნმა უპასუხა:

„არა! ვფიცავ, ჩემი დამბრმავებელი ისინი არ არიან. ლათსა და უზზას არ შეუძლიათ არც სარგებლობის მოტანა და არც ზიანის. ჩემს ღმერთს შესწევს ძალა ჩემზე სინათლის დაბრუნებისა!“

დილას ნახეს, რომ ყოვლისშემძლე ალლაჰმა ხათუნს სინათლე დაუბრუნა. [134]

უამრავი მუსლიმანი ასეთ გაჭირვებასა და წვალებაში იმყოფებოდა. ამირ იბნ ფუჰეირე, აბუ ფუქეიჰე, მიქდად იბნ ამრი, უმმე უბეისი, ლუბეინე ხათუნი, ნეჰდიე ხათუნი, მისი ქალიშვილი და სხვა. მათ, მუჰამმედ შუამავლის რჩეულ მეგობრებს, ენით აღუწერელი ტანჯვა და წამება გადახდათ თავს. ურწმუნოები მათ შიშველ ფეხებზე ჯაჭვებს აბამდნენ და ათრევდნენ, ძლიერ სიცხეში უდაბნოში გაჰყავდათ, ზემოდან ლოდებს ადებდნენ და ტანჯვის ყველანაირ ცდას ატარებდნენ მათზე, სანამ გონებას არ დაკარგავდნენ და იმ მდგომარეობაში არ ჩავარ-

ტატმა სუჰეიბმა, მუჰამმედ შუამავლის თანმხლებად ყველა ბრძოლაში მიიღო მონაწილეობა. საშუალო სიმაღლის წითელკანიანი ძალიან გულუხვი პიროვნება იყო. სუჰეიბ რუმი, რომელმაც მთელი თავისი სიცოცხლე ისლამის გზაზე დიდი თავგანწირვით გაატარა, ჰიჯრის 38-ე წელს 73 წლის ასაკში გარდაიცვალა. იგი მედინაში „ბაქის“ სახელწოდების სასაფლაოზეა დაკრძალული.

134. იბნ ჰიშამი, I, 340-341, იბნ ესირი, ელ-ქამილი, II, 69, უსდული-გაბე, VII, 123.

დებოდნენ, რომ თავიანთი ნათქვამი ვერ გაეგოთ. ყელში უჭერდნენ და არ უშვებდნენ, სანამ არ დარწმუნდებოდნენ, რომ უკვე მკვდარი იყვნენ.[135]

ამ მდგომარეობის გამო, მუჰამმედ შუამავალი ﷺ და ყველა მორწმუნე შეწუხებული იყო. მაგრამ იმ პერიოდისათვის არაფრის გაკეთება შეეძლოთ.[136] მხოლოდ, შეძლებულმა, ძვირფასმა აბუ ბაქრმა შვიდი მუსლიმანი ტყვე, რომელთა შორის ბილალიც იყო, თავიანთი ბატონებისაგან გამოისყიდა და გაათავისუფლა, ისინი იხსნა სასტიკი წამებისაგან.

მაგრამ ურწმუნოთა მიერ დღითიდღე მატულობდა ტანჯვა-წამება, სუსტ და უთვისტომო მორწმუნეთა შემდეგ ალლაჰის შუამავლისა და მის გვერდში მყოფ აბუ ბაქრის, ოსმანის, ზუბეირ იბნ ავვამის, მუსაბ იბნ უმეირის მსგავსმა შეძლებულმა ადამიანებმაც კი წამების ხვედრი იწვნიეს.

ურწმუნოები მექას მდაბიოთაგან რეგვენ ადამიანებს აქეზებდნენ და მუჰამმედ შუამავალს უსევდნენ. მას აწვალებდნენ პოეტობის, მკითხაობის, გადარეულობის მსგავსი ბრალდებებით, რომლებიც მათაც არ სჯეროდათ.

აბდულლაჰ იბნ ამრის მიერ პირადად ნახულის და გადმოცემის მიხედვით, ერთ დღეს, როდესაც მუჰამმედ შუამავალი ქააბას ჰიჯრის ნაწილში ლოცვას ასრულებდა, მასთან მივიდა უქბე იბნ აბუ მუათი, სამყაროს წყა-

135. იხ. იბნ მაჯე, მუქადიმე, 11 აჰმედი, I, 404.
136. მორწმუნე ადამიანის ნებისმიერი ფორმით წყენინება, მუჰამმედ შუამავლის წყენინებად უნდა ჩავთვალოთ და იმის მიხედვით უნდა ვიმოქმედოთ. ამისათვის საჭიროა უსამართლობის, ჭორის, გულის ტკენინების მსგავს ყოველგვარ საწყენ მოქმედებას ვერიდოთ.





ლობის — მუჰამმედ შუამავლის დასახრჩობად სახვევი ყელზე შემოახვია და მთელი ძალით მოუჭირა. აბუ ბაქრმა მიუსწრო, მხარში ხელი ჩაავლო, უკუაგდო და უთხრა:

„თქვენი ღმერთის მიერ მოვლენილი პიროვნება იმისათვის უნდა მოკლათ, რომ ამბობს „ჩემი ღმერთი ალლაჰიაო?“[137]

ამის მსგავსი მოვლენის შესახებ იბნ მესუდი გადმოგვცემს:

ერთ დღეს, როცა მუჰამმედ შუამავალი ქააბას გვერდით ლოცვას ასრულებდა, აბუ ჯეჰილი და მისი ამხანაგებიც იქ იყვნენ. აბუ ჯეჰილმა უთხრა:

„გუშინ რომ აქლემი დაიკლა, იმ ოჯახიდან ვინ მოიტანს ნაწლავებს და როცა მუჰამმედი სეჯდეზე დაემხობა, მხარზე დაადებს?“

იქ მყოფთაგან ყველაზე უბედურმა მაშინვე მოიტანა ნაწლავები და როცა მუჰამმედ შუამავალი ﷺ სეჯდეზე დაემხო, მხარზე დაადო. ამის შემხედვარე ყველამ ხმამაღლა გაიცინა, მე მოშორებით ვიდექი და მათ ვუყურებდი. ჩემი დამცველი ვინმე რომ ყოფილიყო, მაშინვე გადავაგდებდი მას მისი მხრებიდან. ალლაჰის შუამავალი სეჯდეზე ﷺ იყო დამხობილი, თავს არ იღებდა. ამასობაში ვიღაცამ ფატიმას ამბავი ამცნო. ის ჯერ კიდევ პატარა გოგონა იყო. მივიდა და ძვირფას მამას ზურგიდან ნაწლავები მოაცილა. შემდეგ მათ მიუბრუნდა და გალანძღა. ურწმუნოებმა ფატიმას პასუხად ვერაფერი უთხრეს. მუჰამმედ შუამავალმა ბლოცვის დასრულების შემდეგ ხმამაღლა სამჯერ გაიმეორა:

137. ბუჰარი, თეფსირი, 40.





„ჩემო ალლაჰო! ყურეიშები შენთვის მომინდვია!“

როცა ურწმუნოებმა მუჰამმედ შუამავლის ﷺ ასეთი ვედრება გაიგონეს, მოულოდნელად შეწყვიტეს სიცილი. მისი ვედრების გამო შიშმა ყველა შეიპყრო. (რადგანაც მათ გამოცდილი ჰქონდათ ბევრჯერ, რომ ალლაჰის შუამავლის ვედრება ტყუილად არ ჩაივლიდა). მოგვიანებით შუამავალმა დაამატა:

„ჩემო ალლაჰო! აბუ ჯეჰილი, უთბე, შეიბე, ველიდი, უმეიე ბინ ჰალეფი, უქბე იბნ ენუ მუაითი შენთვის მომინდვია.“ სათითაოდ ჩამოთვალა ისლამის მტრების სახელები.

„მუჰამმედის სამართლიანობისათვის მომვლინებელ ალლაჰს ვფიცავ, რომ ალლაჰის შუამავლის მიერ ჩამოთვლილი ეს ადამიანები ბედირის დღეს ყველანი მიწაზე გართხმული ვიხილე. მოგვიანებით კი ბედირის ჭაში იქნენ ჩაყრილნი.“[138]

ალლაჰის შუამავალი ﷺ მიუხედავად თავსდამტყდარი ყველა ამ სისასტიკისა, ურწმუნოებთან შეთანხმებაზე არანაირი ფორმით არ წასულა; თავისი სარწმუნოების საკითხში არასოდეს დაუთმია. ამასთან ერთად, თავის ერთგულ მეგობრებს ეკითხებოდა:

„თქვენგან რომელი მივა ქააბაში და ურწმუნოებს ყურანს წაუკითხავს?“

აბდულლაჰ იბნ მესუდმა მთელი სულითა და გულით თქვა:

„მე, ალლაჰის შუამავალო!“

138. ბუჰარი, სალათი 109, ჯიჰადი 98; ჯიზეი 21; მუსლიმი, ჯიჰადი 107.



მან ქააბაში კერპთაყვანისმცემლებს ყურანი წაუკითხა და ამის გამო იმ უბედურ შეუბრალებელთა მიერ სასტიკად იქნა ნაცემი.

უკან როცა დაბრუნდა თქვა:

„ახლა, ჩემის აზრით, მათზე უფრო სუსტ და მსუბუქ მდგომარეობაში მყოფი არავინ არაა! თუ გინდათ მე ხვალაც მივალ, მათ ყურანს წავუკითხავ და მოვასმენინებ ისევ!"

მეგობრებმა უთხრეს:

„არა! მათ ისეთი რამ მოასმენინე, რომელიც არ სიამოვნებდათ. შენთვის ეს საკმარისია!"[139]



როცა აბუ ჯეჰილი მდიდარისა და შეძლებულის გამუსლიმანების შესახებ გაიგებდა, მაშინვე მასთან მიდიოდა და შეურაცხყოფას აყენებდა:

„შენ მამაშენის სარწმუნოება მიატოვე არა! მაშინ, როდესაც ის შენთვის უფრო სასარგებლო იყო. ესე იგი შენ მისი აზრები არაფრად ჩააგდე, მისი თავმოყვარეობა შელახე, არა?! ვფიცავ, ჩვენც შენ ავტორიტეტს გავაქრობთ." — ეუბნებოდა და ემუქრებოდა.

თუკი გამუსლიმანებული პიროვნება ვაჭრობით დაკავებული ღარიბი და პიროვნება იყო, მას ცემდა, მაცდური სიტყვებით შეეცდებოდა მის მოტყუებას და ისლამზე უარის თქმას აიძულებდა.

ერთხელ იბნ აბბას ჰკითხეს:

139. იბნ ჰიშამი, I, 336-337.

„იმ მიზნით, რომ ალლაჰის შუამავალს და მის მეგობრებს სარწმუნოებაზე უარი ეთქვათ, ურწმუნოები მათ აწამებდნენ. ასეთ მდგომარეობაში მათი მხრიდან ალლაჰის უარყოფა მიეტევებათ?“

„დიახ! ვფიცავ, ურწმუნოები, როცა რომელიმე მათგანს დაიჭერდნენ, ისე სცემდნენ, აშიმშილებდნენ, წყალს არ აძლევდნენ და აწამებდნენ, რომ ცემის გამო ველარ ჯდებოდნენ და შედეგად მათთვის სასურველ ყველაფერს ათქმევინებდნენ. მას ეკითხებოდნენ:

„ალლაჰის გარდა ლათი და უზზაც ღმერთები არიან?“

ისინიც პასუხობდნენ:

„დიახ!“

მეტიც, მათ გვერდით გამვლელ ჯუალის მწერზე მიუთითებდნენ:

„ეს ჯუალიც, ალლაჰის გარდა ღმერთია?“ ისინიც ამ მძიმე წამებისაგან თავის დახსნის მიზნით უპასუხებდნენ:

„დიახ!“

„როცა გამოფხიზლდებოდნენ და გონება დაუბრუნდებოდათ, კვლავ ერთი ღმერთის რწმენას უბრუნდებოდნენ.“ [140]

ყველა ეს წამების სცენა ჩვენს მიერ გადმოცემულ და გადმოუცემელთან ერთად უნდა გავიაზროთ და ვიცოდეთ, რომ ისლამმა ათასობით ადამიანის მიერ უამრავი წამების შედეგად მოაღწია ჩვენამდე და უნდა გვესმო-

140. იბნ ჰიშამი, I, 339-343; იბნ სადი, III, 233; იბნ ქესირი, ელ-ბიდაე, III, 108.





დეს, რომ ეს გზა არავის უნდა დავუთმოთ, მისი ღირებულება კარგად უნდა შევაფასოთ.



ყოვლისშემძლე ალლაჰს რომ მოესურვებინა, ისლამის განვითარებასა და გავრცელებას გაამარტივებდა და ამისათვის მუსლიმანებს არავითარი ტანჯვა-წვალების გადატანა არ მოუწევდათ. მაგრამ მაშინ, ამ გზაზე თავდადებულთა ერთგულება არ გამოვლინდებოდა, ამ საკითხთან დაკავშირებული მონდომება, სიმტკიცე და თავგანწირულობა მყარი არ იქნებოდა. რასაკვირველია, მაშინ მორწმუნე და ურწმუნო, ერთგული და მატყუარა ერთმანეთისაგან არ განირჩეოდა.

ალლაჰი ბრძანებს:

الم أَحَسِبَ النَّاسُ أَن يُتْرَكُوا أَن يَقُولُوا آمَنَّا وَهُمْ لا يُفْتَنُونَ وَلَقَدْ فَتَنَّا الَّذِينَ مِن قَبْلِهِمْ فَلَيَعْلَمَنَّ اللَّهُ الَّذِينَ صَدَقُوا وَلَيَعْلَمَنَّ الْكَاذِبِينَ

**„ელიფ. ლამ. მიმ. ნუთუ ჰგონიათ ადამიანებს, რომ ამაოდ იქნებიან მიტოვებულნი და არ გამოიცდებიან, თუ მხოლოდ იტყვიან „ვირწმუნეთ“? ვფიცავ, ჩვენ გამოვცადეთ, რომელნიც მათზე უწინ იყვნენ. უეჭველად, ალლაჰმა იცის, რომელთაც სიმართლე თქვეს და რომელთაც იცრუეს! “**[141]

141. სურა ანქებუთი, აიათები 1-3.

أَمْ حَسِبْتُمْ أَن تَدْخُلُواْ الْجَنَّةَ وَلَمَّا يَعْلَمِ اللّهُ الَّذِينَ جَاهَدُواْ مِنكُمْ وَيَعْلَمَ الصَّابِرِين

**„ნუთუ ისე თვლით, მანამ შეაღწევთ სამოთხეში, სანამ ალლაჰი არ ამოარჩევს თქვენს შორის ვინ იბრძოდა ღვთის გზაზე და ვინ მომთმენი იყო?“**[142]

أَمْ حَسِبْتُمْ أَن تَدْخُلُواْ الْجَنَّةَ وَلَمَّا يَأْتِكُم مَّثَلُ الَّذِينَ خَلَوْاْ مِن قَبْلِكُم مَّسَّتْهُمُ الْبَأْسَاء وَالضَّرَّاء وَزُلْزِلُواْ حَتَّى يَقُولَ الرَّسُولُ وَالَّذِينَ آمَنُواْ مَعَهُ مَتَى نَصْرُ اللّهِ أَلا إِنَّ نَصْرَ اللّهِ قَرِيبٌ

**„ნუთუ გეგონათ, რომ სამოთხეში შეხვიდოდით მაშინ, როცა ჯერ არ მოგსვლიათ ის, რაც თქვენს უწინ გარდასულებს მოევლინათ? მათ უბედურება და გაჭირვება შეეხო და ისე შეირყნენ, რომ შუამავალი და ისინიც, რომელთაც მასთან ერთად ირწმუნეს, ამბობდნენ: როდის შეგვეწევა ალლაჰი? უთუოდ, ალლაჰის შეწევნა ახლოსაა!“**[143]

მონოთეიზმისთვის ბრძოლის გზაზე ძნელ გამოცდებზე გადაწყდომა ალლაჰისეული მეთოდის აუცილებლობაა. ყველა შუამავალსა და ღმერთის ერთგულ მონა-მორჩილს ყოველთვის ტანჯვა-წვალება, წამება და ზოგს თავგანწირვაც კი მოუწიათ. ამიტომ მუსლიმანი ადამიანისათვის ტანჯვა-წვალებისა და სიძნელეების

142. სურა ალი იმრანი, აიათი 142.

143. სურა ბაყარა, აიათი 214.





წინაშე უიმედოდ ყოფნა არაა გამართლებული. პირიქით, მორწმუნეებმა უნდა იცოდნენ, რომ ალლაჰის ბრძანების განხორციელების საქმეში ზარალისა და უბედურების წინაშე რამდენად მომთმენნიც იქნებიან, ალლაჰის კმაყოფილებასა და წარმატებას იმის შესაბამისად მალე მიაღწევენ.

## მუსლიმებზე მოთმინებისა და სიმტკიცის ჩაგონება

ალლაჰის შუამავალიც ﷺ ადამიანი იყო. დროდადრო მის მიმართ განხორციელებული უარყოფითი ქმედებები გულს ტკენდა მას; ადამიანების ცუდი ქმედებები, რომელთა ჭეშმარიტ გზაზე დაყენებასაც მთელი მონდომებით ცდილობდა, გულს ულონებდა. ზოგჯერ ისეთ რთულ სიტუაციაში აღმოჩნდებოდა, რომ მისთვის აუცილებლად რაიმე სანუგეშებელი რამ იყო საჭირო.

მისი ნუგეში დიადი ღმერთისაგან მოდიოდა. ყოვლისშემძლე ალლაჰს მისი დამწუხრება არ სურდა და აიათებით სულიერ სიმტკიცეს უნერგავდა:

إِنَّ فَضْلَهُ كَانَ عَلَيْكَ كَبِيراً

**„(ეს) მხოლოდ შენი ღმერთისგან ერთგვარი წყალობაა. უეჭველად, სიკეთე მისი შენდამი დიდია!“**[144]

144. სურა ისრა, აიათი 87.

وَمَن كَفَرَ فَلا يَحْزُنكَ كُفْرُهُ

إِلَيْنَا مَرْجِعُهُمْ فَنُنَبِّئُهُم بِمَا عَمِلُوا إِنَّ اللَّهَ عَلِيمٌ بِذَاتِ الصُّدُورِ

نُمَتِّعُهُمْ قَلِيلاً ثُمَّ نَضْطَرُّهُمْ إِلَى عَذَابٍ غَلِيظٍ

**„და თუ ვინმე უარყოფს, ნუ დაგამწუხრებს მისი ურწმუნოება, მათი მოსაქციელი ხომ ჩვენთანაა და ჩვენ ვამცნობთ მათ იმას, რასაც სჩადიოდნენ. უეჭველად, ალლაჰი უწყის, რაც გულებშია! ჩვენ ვაცდით ისარგებლონ მცირე ხნით, მაგრამ ბოლოს მკაცრ სასჯელში წავათრევთ!“**[145]

وَلا تَحْزَنْ عَلَيْهِمْ وَلا تَكُن فِي ضَيْقٍ مِّمَّا يَمْكُرُونَ

**„არ იდარდო მათზე და არ შეწუხდე იმის გამო, რასაც ისინი ფარულად სჩადიან!“**[146]

გამჩენი ღმერთი თავის რჩეულს მოთმინებას ურჩევდა და ასე ანუგეშებდა:

فَاصْبِرْ عَلَى مَا يَقُولُونَ وَسَبِّحْ بِحَمْدِ رَبِّكَ

قَبْلَ طُلُوعِ الشَّمْسِ وَقَبْلَ الْغُرُوبِ

**„მაშ, მოითმინე რასაც ამბობენ! ადიდე ღმერთი შენი ქება-დიდებით მზის ამოსვლის და ჩასვლის წინ!არ იდარდო მათზე და არ შეწუხდე იმის გამო, რასაც ისინი ფარულად სჩადიან!“**[147]

145. სურა ლოყმანი, აიათები 23-24.

146. სურა ნემლი, აიათი 70.

147. სურა ყაფი, აიათი 39.

ამ აიათების მეშვეობით გამტკიცებული და აღფრთოვანებული ალლაჰის შუამავალი ﷺ თავის მეგობრებს ტკივილებს უყუჩებდა, მათ სულიერ ჭრილობებს უშუშებდა.

ჰაბბაბი გადმოგვცემს:

ერთ დღეს, როდესაც ალლაჰის შუამავალი ﷺ ქააბას ჩრდილში იმყოფებოდა, მასთან მივედით და ურწმუნოთა მიერმა მოყენებული ტანჯვა-წამების შესახებ საჩივრის სახით მოვუყევით.

მან ასე გვიბრძანა:

*„თქვენზე ადრინდელ თაობებს შორის იყვნენ ისეთი მორწმუნეები, რომლებიც დაიჭირეს და ორმოში ჩაყარეს, შემდეგ თავიდან ბოლომდე ხერხით ორად გადახერხეს რკინის სავარცხლებით ხორცები დაუკაწრეს, მაგრამ მათ, სარწმუნოებაზე ზურგი არ შეუქცევიათ. ვფიცავ ალლაჰს, რომ ყოვლისშემძლე ალლაჰი ამ სარწმუნოებას სრულქმნილს გახდის და უპირატესობას მიანიჭებს, იმ დონეზე, რომ ადამიანს შეეძლება სანადან ჰადრამევთამდე ისე მივიდეს და მოვიდეს, ალლაჰისა და თავის ცხვრებში მგლის ჩავარდნის საგონებლის გარდა სხვა შიში არ ექნება. რა არის რომ თქვენ მოთმინებას კარგავთ!“*[148]

ამის შემდგომ ალლაჰის შუამავალმა ﷺ შემდეგი აიათის კითხვა ბრძანა:

لاَ يَغُرَّنَّكَ تَقَلُّبُ الَّذِينَ كَفَرُواْ فِي الْبِلاَدِ مَتَاعٌ قَلِيلٌ

ثُمَّ مَأْوَاهُمْ جَهَنَّمُ وَبِئْسَ الْمِهَادُ لَكِنِ الَّذِينَ اتَّقَوْاْ

148. ბუჰარი, მენაქიბული, ანსარი, 29.

رَبَّهُمْ لَهُمْ جَنَّاتٌ تَجْرِي مِن تَحْتِهَا الأَنْهَارُ خَالِدِينَ فِيهَا

نُزُلاً مِّنْ عِندِ اللَّهِ وَمَا عِندَ اللَّهِ خَيْرٌ لِّلأَبْرَارِ

**„და არ შეგაცდინოს, რომელთაც ჭეშმარიტება დაფარეს (არ იწამეს), სეირნობამ მათმა ქვეყნებს შორის, მცირე სიტკბოებაა, შემდეგ მათი თავშესაფარი ჯოჯოხეთია, და რა საშინელი განსასვენებელია, ხოლო რომელნიც თავიანთი ღმერთის წინაშე მოკრძალებულნი იყვნენ, "**[149]

ურწმუნოთა მხრიდან წვალებისა და წამების გაძლიერებასთან ერთა ამ საკითხთან დაკავშირებული აიათებით, ყოვლისშემძლე ალლაჰი მორწმუნე გულებს სრულყოფდა. ერთის მხრივ მწუხარება და ტანჯვა, მონამსახურთა თავიანთ ღმერთთან დამაახლოებელ ფუნქციასთან ერთად მორწმუნეთა ალლაჰისადმი მორჩილებისა და თვინიერების გამზომი ღვთიური სასწორის მოვალეობასაც ასრულებდა. ასეთ სიტუაციაში მუსლიმანისათვის საჭირო ყველაზე კარგი საქციელის შესახებ ყურანში შემდეგნაირადაა თქმული:

فَاصْبِرْ لِحُكْمِ رَبِّكَ وَلَا تُطِعْ

مِنْهُمْ آثِماً أَوْ كَفُوراً وَاذْكُرِ اسْمَ رَبِّكَ بُكْرَةً وَأَصِيلاً

وَمِنَ اللَّيْلِ فَاسْجُدْ لَهُ وَسَبِّحْهُ لَيْلاً طَوِيلاً

**„მაშ, მოითმინე მსჯავრი შენი ღმერთის. და არ დაემორჩილო მათგან ცოდვილებსა და ურწმუნოებს.**

149. სურა ალი იმრანი, აიათები 196-198.





**და ახსენე სახელი შენი ღმერთის დილით და საღამოს! და ღამით, სეჯდე აღასრულე მისთვის და ადიდე ღამით ხანგრძლივად.“**[150]

განსაკუთრებით ღამეში შესრულებული „თეჰეჯ-ჯუდის“ ნამაზი, მონა-მორჩილს (მსახურს) ალლაჰთან აახლოებდა და ისეთ არაჩვეულებრივ ძალას მატებდა, რომ მისი გული რწმენით იყო განმტკიცებული.

გამჩენი ღმერთი ასე ბრძანებს:

إِنَّ نَاشِئَةَ اللَّيْلِ هِيَ أَشَدُّ وَطْءاً وَأَقْوَمُ قِيلا

**„უეჭველად, ღამით წამოდგომა (ძნელია, მაგრამ) უფრო ქმედითია და უფრო ნაყოფიერი.“**[151]

ბრძანება „თეჰეჯჯუდის“ შესახებ, მუჰამმედ შუამავლისთვის იყო განკუთვნილი, მაგრამ მისი მიმდევრებისთვისაც შესაძლებლობების ფარგლებში, ნებაყოფილებითი, შეთავაზების ხასიათიასაა. ამ კატეგორიას მიეკუთვნება ყველა ღვთისმსახურება, რომელიც აუცილებლად შესასრულებელს არ წარმოადგენს და სულიერი ამაღლების მიღწევის თვალსაზრისით ღვთისმოსავებზე იქნა შეთავაზებული.



გამჩენი ღმერთი, რომელიც მორწმუნეებს ყველა მხრივ ბედნიერების გზას ჩუქნის, თავის შუამავალს ასე უბრძანებს:

---

150. სურა ინსანი, აიათები 24-26.

151. სურა მუზზემილი, აიათი 6.





وَقُلْ جَاء الْحَقُّ وَزَهَقَ الْبَاطِلُ إِنَّ الْبَاطِلَ كَانَ زَهُوقاً

**„და თქვი: „მოვიდა ჭეშმარიტება, მოიშთო სიცრუე . უეჭველად, სიცრუე განწირულია მოსაშთობად .““**[152]

მხოლოდ სამართლიანად ამაღლების მსურველნი ვალდებულნი არიან ამ საკითხთან მიმართებაში გააკეთონ რაც შეუძლიათ რადგანაც ადამიანი მონა-მსახურებითი გამოცდის გამო უამრავი სიძნელის წინაშე აღმოჩნდება, ამიტომ ის უბრძოლველად ვერასოდეს მიაღწევს სასურველ შედეგს.

حَتَّى إِذَا اسْتَيْأَسَ الرُّسُلُ وَظَنُّواْ أَنَّهُمْ قَدْ كُذِبُواْ جَاءهُمْ |
نَصْرُنَا فَنُجِّيَ مَن نَّشَاء وَلاَ يُرَدُّ بَأْسُنَا عَنِ الْقَوْمِ الْمُجْرِمِينَ

**„მაშინ, როცა შუამავალთ იმედი გადაეწურებოდათ და კიდეც ეგონათ, რომ მათ ნამდვილად ცრუდ შერაცხავდნენ, მათთან შეწევნა მიდიოდა ჩვენი. ასე გადარჩნენ ისინი, ვინებეთ რომელნიც. მაგრამ ცოდვილი ხალხის მიმართ ჩვენი სასჯელი შეუქცევადია! “**[153]

ეს აიათები მორწმუნეებს რამდენადაც შვებას და იმედს ანიჭებდა, კერპთაყვანისმცემლებს, პირიქით, იმდენად აშმაგებდა და აბოროტებდა. წმინდა შუამავლის ﷺ წვალება გვერდზე გადავდოთ, ურწმუნოები იმდენად გაბოროტებულნი იყვნენ, რომ ყოველდღიურად წამების და სისასტიკის ახალ მეთოდებს იგონებდნენ. მორწმუნეების ტკივილსა და ტანჯვას დასასრული არ ჰქონდა. ყოველდღიურად უარესდებოდა მათი მდგომარეობა ურწმუნოთა მხრიდან.

152. სურა ისრა, აიათი 81.

153. სურა იუსუფი, აიათი 110.





არსებული ტკივილისა და გაჭირვების მომსწრე შუამავალს ალლაჰი ასე ამხნევებს და აფრთხილებს:

فَلاَ تَحْسَبَنَّ اللّهَ مُخْلِفَ وَعْدِهِ رُسُلَهُ إِنَّ اللّهَ عَزِيزٌ ذُو انْتِقَامٍ

**„და არ გეგონოს ალლაჰი არ შეასრულებს აღთქმას, რომელიც თავის შუამავალთ აღუთქვა. უეჭველად, ალლაჰი ძლევამოსილია, მკაცრსასჯელიანია!“**[154]

فَاصْبِرْ كَمَا صَبَرَ أُوْلُوا الْعَزْمِ مِنَ الرُّسُلِ وَلَا تَسْتَعْجِل لَّهُمْ

كَأَنَّهُمْ يَوْمَ يَرَوْنَ مَا يُوعَدُونَ لَمْ يَلْبَثُوا إِلَّا سَاعَةً مِّن نَّهَارٍ

**„მაშ, მოითმინე, როგორც მოითმინეს მტკიცე ნების მქონე შუამავლებმა და არ ითხოვო დაჩქარება მათთვის, რამეთუ იმ დღეს იხილავენ იმას, რაც აღთქმული ჰქონდათ, რომ მათ არ დაუყვიათ, გარდა დღის ერთი საათისა. (ეს ყურანი) ცნობარია. განა განადგურდება ვინმე, მეამბოხე ცოდვილი ხალხის გარდა?!.“**[155]

154. სურა იბრაჰიმი, აიათი 47.

155. სურა აჰყაფი აიათი 35.

## შუამავლობის მისიის მეხუთე წელი

### ჰიჯრა ეთიოპიაში

წმინდა შუამავალმა ﷺ ყურაიშების მხრიდან აუტანელი შევიწროების საპასუხოდ, მუსლიმანებს ჰიჯრის ბრძანება გასცა. რადგანაც ისინი რწმენის მოვალეობას მექაში თავისუფლად ვერ ასრულებდნენ. ამასთანავე რწმენის გავრცელებაც მათი მოვალეობა იყო.

როცა მისმა თანამიმდევრებმა ჰკითხეს თუ სად უნდა გადასულიყვნენ, წმინდა შუამავალმა ﷺ უპასუხა:

„ეთიოპიაში! რადგანაც იქ არის მმართველი, რომელიც ხალხს უსამართლოდ არ ექცევა, თანაც იქაურობა სიმართლის მხარეა. სანამ უდიდესი ალლაჰი სხნის გზას არ გიჩვენებთ, იქ დარჩით.“ [1]

ეს პირველი ჰიჯრა 12 მამაკაცისა და 5 ქალის, სულ 17 ადამიანისაგან შემდგარმა ჯგუფმა შეასრულა. მათში შედიოდა ოსმან იბნ აფფანი, მისი ცოლი წმინდა რუქიე, ზუბეირ იბნ ავვამი, მუსაბ იბნ მაჩენი, აბდურაჰმან იბნ ავფი, აბუ სელამი, უმმი სელემე, ოსმან იბნ მაჩენი, იბნ მესუდი და სხვა იმდროინდელი გამოჩენილი პიროვნებები.

1. იბნ ჰიშამი, 1 345, იბნ საადი 1, 203-204.





მექიდან მალულად წასულმა მუჰაჯირებმა შუაიბეს ნავსადგურში რომ მიაღწიეს, ალლაჰის კეთლგანწყობით, იქ ორი სავაჭრო გემი მოვიდა. მუჰაჯირები მათ ნახევარ ოქროზე მოელაპარაკნენ და ეთიოპიაში გადავიდნენ. ყურაიშები მუჰაჯირებს შესაპყრობად უკან გაჰყვნენ, მაგრამ როცა სანაპიროსთან მივიდნენ, გემები ზღვაში დიდი ხნის გასული დახვდათ.

ალლაჰის შუამავალმა ﷺ გარკვეული პერიოდის განმავლობაში ეთიოპიაში ჰიჯრით წასულ წმინდა ოსმანსა და ქალიშვილ რუყიეზე ამბავი ვერ გაიგო. წმინდა შუამავალი ﷺ დრო და დრო გარეთ გამოვიდოდა, იმ მხარიდან მოსულებს, ახლობლებს ეკითხებოდა. ერთი ყურაიში ქალი ეთიოპიის მხარიდან მოვიდა, წმინდა შუამავალმა ﷺ მას ქალიშვილისა და სიძის ამბავი ჰკითხა.

„მე ისინი ვნახე, წმინდა შუამავალო".

ალლაჰის შუამავალმა ჰკითხა:

„როგორ არიან, კარგად არიან?"

ქალმა უპასუხა:

„ოსმანს რუყიე აქლემზე დაესვა, თვითონ კი უკან მიჰყვებოდა".

„ალლაჰმა დაუფასოს და დაეხმაროს მათ. უეჭველია, რომ ოსმან იბნ აფფანი, ლუთის შემდეგ, ოჯახთან ერთად, ალლაჰის გამო, ჰიჯრად წასული პირველი ადამიანია."[2]

პირველი მუჰაჯირები ეთიოპიაში 3 თვის განმავლობაში დარჩნენ. მექელმა წარმართებმა მორწმუნეთა შესახებ ათასგვარი მითქმა-მოთქმა გაავრცელეს. ამის

2. ალი ელ მუთთაქი, XIII, 63/36259.




გამო ჰიჯრით გადასული მორწმუნეები უკან დაბრუნდნენ. 33 კაცისა და 6 ქალისაგან შემდგარი 39 კაციანი ჯგუფი შუამავლობის მე-5 წელს, შევვალის მთვარეში ეთიოპიიდან გზას გაუდგნენ. მექას რომ მიუახლოვდნენ, გაარკვიეს, რომ წარმართების გამუსლიმანების ეს ამბავი სიმართლეს არ შეეფერებოდა. უკან დაბრუნება გაუჭირდათ. მეორე მხრივ, დაუცველად მექაში შესვლა შეეშინდათ. მხოლოდ წარმართი ნათესავებისა და მეგობრების დახმარებით მალულად შეძლეს მექაში დაბრუნება.[3]

## ღარანიყის მოვლენა

ალლაჰის შუამავალი ﷺ ახლად მოვლენილ სურა „ნეჯმს“ ჰარემი შერიფში (წმინდა ადგილი, სადაც არამუსლიმანთა შესვლა აკრძალულია) შეკრებილ ხალხს ხმამაღლა უკითხავდა. სურის ბოლოს სეჯდეს აიათი რომ წაიკითხა, წმინდა შუამავალმა უდიდესი ღმერთის წინაშე მუხლი მოიხარა, მასთან ერთად მორწმუნემ — ურწმუნომ, ადამიანმა თუ ჯინმა, — ყველამ მუხლი მოიხარა.[4]

ოღონდ კერპთაყვანისმცემლებმა, იმის გამო რომ სურაში კერპების სახელები იყო მოხსენიებული, მუხლი ალლაჰის წინაშე კი არა, თავიანთი კერპების წინაშე მოიხარეს.

„ღარანიყის მოვლენის“ სახელით ცნობილი შემთხვევაც სამარცხვინო მტკიცებულების საყრდენად გამოყენების მიზნით, შემდგომში შეითხზა. მექელი პოლითეისტები ისლამის რჯულზე მოექცნენო — ჭორების

3. იბნ, ჰიშამი 3-8, იბნ საადი, 1, 206, ჰეისემი, VII 33.
4. ბუჰარი, თეფსირი, 54/4.





გავრცელების მიზეზი, მუსლიმანებისა და პოლითეისტე-ბის ერთდროული მუხლის მოხრა იყო.

მიუხედავად იმისა, რომ საქმის ვითარება მხოლოდ ამგვარი იყო, შემდგომში „ღარანიყის მოვლენით“ ცნობი-ლი ცილისწამება წარმოიქმნა. თითქოს ეშმაკმა აიათებს შორის პოლითეისტებს ჩაუჩურჩულა: „კერპებსაც გან-დიდება ეკუთვნითო“, ისინიც ამას დაეთანხმნენ და მუხ-ლი მოიხარეს, შეცდომას კი შემდეგ მიხვდნენ!“

ეს ნოველა ზოგიერთმა აღმოსავლეთმცოდნემ ის-ლამის მტრობის მიზნით ჭეშმარიტებად წარმოადგინა. ყურანის ყველაზე დიდი კომენტარების, ჰადისის, სიერ-ის და ისლამის ისტორიის მკვლევარებმა ეს შეთხზული შემთხვევა განიხილეს და მისი ისლამის მოძღვრებასთან კავშირი საბოლოოდ უარყვეს.

ალლაჰის შუამავალმა ﷺ ღვთიური ზეშთაგონება და-იცვა და ადამიანებისთვის ქადაგების მოვალეობა პირ-ნათლად შეასრულა. სინამდვილეში შუამავლის მისიაში ეშმაკის ჩარევა შეუძლებელია. მაშინ როცა უდიდესმა ალლაჰმა განაცხადა, რომ მორწმუნე მონა-მსახურებზე ეშმაკი ვერ იბატონებდა, წმინდა შუამავლის ქადაგე-ბებში ეშმაკის ჩარევის შესაძლებლობაზე ფიქრიც კი შეუძლებელია.

ისე, როგორც წმინდა შუამავალი ﷺ თავის მისიაში ყოველგვარი ნაკლის, ცოდვისა და შეცდომისაგან დაზ-ღვეული იყო, ასევე მის მიერ მოტანილ ყურანსაც ღმერ-თი იცავდა.

აიათში ნაბრძანებია:





لاَ يَأْتِيهِ الْبَاطِلُ مِن بَيْنِ يَدَيْهِ وَ لاَ مِنْ خَلْفِهِ تَنزِيلٌ مِّنْ حَكِيمٍ حَمِيدٍ

**„სიცრუე ვერ გაეკარება მას ვერც წინიდან და ვერც უკნიდან. ზეგარდმოვლენილია ბრძენისგან, ყოვლადქებულისგან..“[5]**

إِنَّا نَحْنُ نَزَّلْنَا الذِّكْرَ وَإِنَّا لَهُ لَحَافِظُون

**„უეჭველად, ჩვენ გარდმოვავლინეთ შეხსენება და უეჭველად, ჩვენ დამცველნი ვართ მისი.“[6]**

ღარანიყის ცილისმწამებლური თქმულება, დამამტკიცებელ საბუთად არ ითვლება, უარყოფილია. ამ საკითხებთან დაკავშირებით იბნ ჰუზეიმემ თქვა:

„ღარანიყის ნოველა, ურწმუნოების ტყუილთაგანია“.

ჭეშმარიტი ჰადისების გადმომცემ არც ერთ წიგნში ეს ამბავი გადმოცემული არ არის, არც ერთ სანდო თქმულებაში ის ჭეშმარიტებად ან მტკიცებულებად არ არის აღქმული.

„ღარანიყის მოვლენის“ გამართლების შესაძლებლობა არ არსებობს. „ღარანიყი“ მართლაც ერთი პოლითეისტური პრეტენზიაა. ისლამმა პირველი წამიდან მოყოლებული გადმოსცა, რომ ღმერთი ერთია და არ არსებობს ღმერთი გარდა ალლაჰისა და მუჰამმედი მისი შუამავალია. მონოთეიზმში, რომელიც ისლამის საფუძველია, ამგვარ პრეტენზიებს არავითარი დამაჯერებლობა არა აქვს. სიტყვის თემად ქცეული სურა „ნეჯმი“ თავიდან ბოლომდე უარყოფს პოლითეიზმს, რომელიც არაფერია

5. სურა ფუსსილეთი, აიათი 42.

6. სურა ჰიჯრი, აიათი 9.





კერპების მშრალ სახელებსა და ვნებებზე მორჩილების გარდა.

ამ ცილისწამებას ყველაზე კარგად ეს აიათი პასუხობს:

مَا ضَلَّ صَاحِبُكُمْ وَمَا غَوَى

وَمَا يَنطِقُ عَنِ الْهَوَى إِنْ هُوَ إِلا وَحْيٌ يُوحَى

**„არ გადაცდენილა თქვენი მოყვასი და არც წონასწორობიდან გამოსულა, და არც მეტყველებს თავისი ნებით. რამეთუ იგი მხოლოდ შთაგონებაა ზეშთაგონებული.“**[7]

„ღარანიყი“ ისლამის წინააღმდეგ, მის სამტროდაა შეთხზული და ეს ისლამის მკვლევარების მიერ ძალიან ბევრი ასპექტითაა დამტკიცებული. ცამეტწლიანმა მექის პერიოდმა მრავალღმერთიანობასთან ბრძოლითა და გულში არსებული მონოთეისტური რწმენის გაძლიერებით ჩაიარა. მართლაც, მონოთეისტი მორწმუნე არანაირ არსებას თანაზიარად არ გაუხდის ალლაჰს.

## მეორე ჰიჯრეთი ეთიოპიაში

მექქელმა წარმართებმა როცა გაიგეს, რომ მუჰაჯირებს ეთიოპიაში კარგად ექცეოდნენ, ძალიან დიდი საფრთხე იგრძნეს და მათი ტანჯვა კიდევ უფრო გააძლიერეს.

ოსმან იბნ მაზუნი, რომელიც ველიდ იბნ მუღირეს მფარველობით მშვიდ ცხოვრებას ეწეოდა, ხედავდა, რომ მისი მეგობრები პოლითეისტებს საშინელი ტანჯვა-წამების ზემოქმედების ქვეშ ჰყავდათ. ზოგიერთს ცეცხლით

7. სურა ნეჯმი, აიათები 2-4.

შანთავდნენ, მათრახით სცემდნენ. ის, ამ ყველაფერმა ძალიან დააფიქრა.

„ღმერთმანი, მაშინ როცა ჩემი ამხანაგები და ჩემი ხალხი ალლაჰის გზაზე დადგომის გამო სხვადასხვა ტანჯვის ქვეშ არიან, ერთი პოლითეისტის მფარველობის ქვეშ, ჩემი უსაფრთხოდ ცხოვრება ძალიან დიდი ნაკლია! ალლაჰის მფარველობა უფრო საპატივცემულო და უსაფრთხოა", — იფიქრა და თავის მფარველ ველიდთან მივიდა:

„ბიძაშვილო, შენ მე მფარველობის ქვეშ ამიყვანე, კარგად დამიცავი და შენი მოვალეობა შეასრულე! ახლა შენი მფარველობიდან გამოსვლა და ალლაჰის შუამავალთან წასვლა მინდა. ის და მისი მეგობრები ჩემთვის ყველაზე სამაგალითო პიროვნებები არიან. მე ყურაიშებთან წამიყვანე და მათ შეატყობინე, რომ ამიერიდან ჩემს მფარველობას წყვეტ."[8]

პოლითეისტების მხრიდან წვალება რომ უფრო გაძლიერდა და გაუსაძლისი გახდა, მუსლიმანები იძულებული გახდნენ იმავე წელს ეთიოპიაში მეორედ წასულიყვნენ. ამჯერად 90 იყვნენ, მათ შორის 77 მამაკაცი, 13 ქალი. მათ სათავეში წმინდა ალის უფროსი ძმა ჯაფერ თაიარი ედგათ.[9]

8. იბნ ისპაქი, გვ. 158 ჰეისემი VI, 34.
9. ჯაფერ იბნ აბუ თალიბი წმინდა შუამავლის ბიძაშვილი იყო. წმინდა ჯაფერი ჯერ კიდევ მანამდე გამუსლიმანდა, ვიდრე ერქამის სახლში შევიდოდა და ისლამის გავრცელებას დაიწყებდა. ცოლის ესმა ბინთ თეიმუმთან ერთად ეთიოპიაში მეორედ ჰიჯრას შეუერთდა (იბნ საადი IV 34). ჯაფერ იბნ აბუ თალიბი და მისი ამხანაგები ჰიჯრით მე-7 წელს ეთიოპიიდან მედინაში დაბრუნდნენ. ამ დროს წმინდა შუამავალი ჰაიბერის ლაშქრობაში იმყოფებოდა. მან ჰაიბერის ნადავლისგან ეთიოპიის მუსლიმანებსაც გაუყო (ბუჰარი, მედაზი, 38). წმინდა ჯაფერი ჰიჯრით მე-8 წელს მუთეს ლაშქრობას შეერია და იქ შეჰიდად აღესრულა. იბნ ომარი

ლეილა ხათუნი ასე გადმოგვცემს:

„იმის გამო, რომ გავმუსლიმანდით, ომარი ჩვენ ძალიან გვიბრაზდებოდა. როცა ეთიოპიაში გასამგზავრებლად ვემზადებოდით, მე უკვე აქლემზე ვიჯექი, როცა ჩემთან მოვიდა და მკითხა:

—სად მიდიხართ, აბდულლაჰის ქალიშვილო?

—რწმენის საკითხში ჩვენ შეგვაწუხეთ. ჩვენც ისეთ ადგილას მივდივართ, სადაც ტანჯვას არ მოგვაყენებენ-მეთქი, — ვუპასუხე.

—ალლაჰი თქვენთან ერთად იყოს!

როცა ჩემი მეუღლე ამირი მოვიდა, ომარ იბნ ჰათთაბის ლმობიერად მოქცევის შესახებ მოვუთხრე.

მან მითხრა: „ალბათ შენ იმედი გაქვს, რომ ომარი გამუსლიმანდება. ღმერთმანი, ომარის აქლემი გამუსლიმანდება, თვითონ კი არა. ამგვარად, მან იმედი გამიცრუა. ომარს ულმობელობა და გულქვაობა არ მისცემდა რწმენის მიღების საშუალებას.“ [10]

წმინდა შუამავალმა ﷺ მეუღლეს — წმინდა უმმე სელებს უთხრა:

„ჩვენ იმ მომენტიდან, რაც ეთიოპიაში ფეხი დავდგით, ნეჯაშმა ძალიან კარგად მიგვიღო და გაგვიმასპინძლდა.

---

ამბობდა, რომ: „ჯაფერი შეჰიდებს შორის ვიპოვეთ, მას სხვეულზე 90-ზე მეტი შუბის, ისრისა და ხმლის ჭრილობა დავინახე (ბუჰარი, მელიაზი 44). წმინდა ჯაფერს ომის დროს ორივე ხელი მოაჭრეს. ამაზე წმინდა შუამავალმა თქვა, რომ მას იმქვეყნად ორი ფრთა ექნებოდა: „დავინახე, ჯაფერი სამოთხეში ანგელოზებთან ერთად მიფრინავდა“ (თირმიზი მენაქიბი 25/3763). ამის შემდეგ ჯაფერს განსადიდებლად ზედმეტსახელი „თაიარი“მიანიჭა.

10. ჰეისემი, **VI**, 23-24

მუდამ გვიცავდა და თვალყურს გვადევნებდა. მშვიდად და უსაფრთხოდ ვემსახურებოდით უდიდეს ალლაჰს.“[11]

ეთიოპელი მუჰაჯირებისაგან უმმე ჰაბიბეს იმ დღეების შესახებ გადმოცემული ეს მოგონება გვამცნობს, რომ მაშინაც კი, როცა მულიმანები ვერც კი ხვდებოდნენ, ალლაჰის შუამავალი მათ მიმართ ღრმა სიყვარულს გრძნობდა:

„ნეჯაშს ჰყავდა მონა ქალი, სახელად ებრეჰე. ეთიოპიაში ჩემი ნიშნობის შემდეგ მედინაში წამოსასვლელად ვემზადებოდით, ებრეჰე მოვიდა და მითხრა:

— შენთან თხოვნა მაქვს. ალლაჰის შუამავალს სალამი გადაეცი და შეატყობინე, რომ მისი რწმენა მივიღე.

„ებრეჰე მე ძალიან კეთილად მომექცა, გზის სამზადისში დამეხმარა. როცა ჩემთან მოვიდოდა, ყოველთვის მეუბნებოდა:

— გაფრთხილდი, ჩემი თხოვნა არ დაივიწყო! ალლაჰის შუამავალს ჩემგან მოკითხვა აუცილებლად გადაეცი!

როგორც კი მედინაში ალლაჰის შუამავალთან ﷺ მივედი, მოვუთხრე ებრეჰეს შესახებ და მისგან სალამი გადავეცი. ალლაჰის შუამავალმა გაიღიმა, „ვე ალეიჰისსელამ ვე რაჰმეთულლაჰი ვე ბერექათუჰ“ — თქვა და სალამი მიიღო.[12]

11. აჰმედ 1, 201-202.
12. იბნ საადი, VIII, 98.





# შუამავლობის მისიის მეექვსე წელი

## ყურაიშების მიერ ნეჯაშისგან მუჰაჯირების უკან გამოთხოვნა

ყურაიშმა პოლითეისტებმა, რომლებსაც ეთიოპიაში პირველი ჰიჯრისთვის დიდი ყურადღება არ მიუქცევიათ, როცა გაიგეს, რომ იქ მუჰაჯირებს კარგად ექცეოდნენ, შეშფოთდნენ. ისინი ფიქრობდნენ, რომ მაშინ, როცა ისლამი გარშემო ვრცელდებოდა, ამ საქმეს თავიდან ვერ აიცილებდნენ. მათ მიიღეს გადაწყვეტილება ეთიოპიელი მმართველობისაგან მულისმანები უკან გამოეთხოვათ. მაშინვე აბდულლაჰ იბნ რაბიამ და ამრ იბნ ასიმ ნეჯაშსა და მის მეთვალყურეებს მრავალგვარი საჩუქარი გაუგზავნეს.

აბუ თალიბმა როგორც კი გაიგო, რომ ყურაიშებმა ნეჯაშს ელჩი და საჩუქრები გაუგზავნეს, პოლითეისტების მზაკვრობისგან მუჰაჯირების დასაცავად მაშინვე ნეჯაშს საქებარი ლექსი დაუწერა და გაუგზავნა.[1]

ამრმა და მისმა ამხანაგებმა, სანამ ნეჯაშს ნახავდნენ, მეთაურებს მრავალგვარი საჩუქრები დაურიგეს და მათ თავის მხარეს გადმოსვლა შესთავაზეს. პოლითეისტების რაზმმა, შემდეგ, საჩუქრები ნეჯაშს მიუტანა და ასე უთხრა:

1. იბნ ჰიშაში 1, 356.





„მმართველო! ჩვენგან ახალგაზრდების ერთი ნაწილი, რომლებსაც არ ესმით რას სჩადიან, შენს მხარეში მოვიდნენ და თავი შეაფარეს. უარყვეს თავიანთი წინაპრების რჯული, მაგრამ შენი რჯულიც არ მიუღიათ. მათ ახალი რწმენა შექმნეს. იმისათვის, რომ ისინი უკან დავაბრუნოთ, ნათესავებმა თქვენთან გამოგვაგზავნეს, რადგანაც მათმა ტომმა მათი დანაშაული სხვაზე უკეთ იცის“.

მათ ეშინოდათ, რომ ნეჯაში ჯაფერსა და მის ამხანაგებს მოუსმენდა და მათი ზეგავლენის ქვეშ მოექცეოდა. მუსლიმებს კი ეშინოდათ იმისა, რომ მათ არ გაასამართლებდა და ამრსა და მის ამხანაგებს ისე გადასცემდა.

ნეჯაშის მეთაურებმაც დაუდასტურეს პოლითეისტებს:

„ბატონო! ეს ადამიანები მართალს ამბობენ. ტომი მათ უკეთ იცნობს. შენ ისინი ამ ხალხს გადაეცი და თავიანთ ქვეყანაში წაიყვანონ.“

ნეჯაში გაბრაზდა და შესძახა:

„არავითარ შემთხვევაში! სანამ მათ არ მოვუსმენ, არავის გადავცემ, ჩემს ქვეყანაში თავშეფარებულ ხალხს სიავეს არ გავუკეთებ!“ და მუჰაჯირები თავისთან დაიბარა.

ნეჯაშმა თავისი რწმენის ადამიანებიც მოიხმო, რომლებმაც მის გარშემო წიგნები გადაშალეს და დასხდნენ.

მუჰაჯირების მოსვლის შემდეგ ორივე მხარე პირის-პირ განალაგა. ისტორიული მომენტი იდგა. მუსლიმებს მომხსენებლად წმინდა ჯაფერი ჰყავდათ.

ნეჯაში მუჰაჯირების მეთაურს — ჯაფერ თაიარას მიუბრუნდა.

„ყურაიშებმა ელჩი გამოგზავნეს, მათ თქვენი მექაში დაბრუნება სურთ."

ჯაფერმა ხელმწიფეს უთხრა:

„ხელმწიფევ! ჰკითხეთ, ჩვენ რა, მათი მონები ვართ, რომ ჩვენი უკან წაყვანა უნდათ?"

ნეჯაშმა ამრ იბნ ასს შეხედა. მანაც უპასუხა:

„არა, ყველანი თავისუფლები არიან!"

საუბარი ასე გაგრძელდა:

„ჰკითხეთ, ჩვენ მათი ვალი გვაქვს, რომ ჩვენი თავი უნდათ?

— არა, არც ერთს არავის ვალი აქვს!"

„ჰკითხეთ მათ, ჩვენ რა, მკვლელები ვართ, ჩვენზე შურისძიება უნდათ და ამიტომ გვითხოვენ?"

— „არა, ამგვარი სურვილიც არავის გვაქვს."

„მაშინ ჩვენ უკან რატომ გვითხოვენ, რას ამბობენ?"

მაშინ ამრმა ასე თქვა:

„ამათ ჩვენი წინაპრების რჯული უარყვეს. ჩვენს ღმერთებს შეურაცხყოფენ. ჩვენს ახალგაზრდობას რწე-





ნას უფუჭებენ. ჩვენს ხალხს შორის უთანხმოება ჩამოაგდეს. მექის მთელი მოსახლეობა ორად გაიყო.“

ნეჯაშმა ჰკითხა:

„იმის მიხედვით, რომ არც თქვენი ტომის რწმენა გწამთ და არც ჩვენი, თქვენ მიერ აღიარებული რწმენა როგორია?“

ჯაფერი ტაიარმა საუბარი დაიწყო:

„ხელმწიფევ! ჩვენ უვიცი ტომი ვიყავით. ქვისაგან, ხისაგან გაკეთებულ კერპებს ღმერთებს ვუწოდებდით და თაყვანს ვცემდით, მკვდარი ცხოველების ხორცს ვჭამდით, გოგონებს მიწაში ცოცხლად ვმარხავდით, აზარტულ თამაშებს ვთამაშობდით, მევახშეობას ვეწეოდით, მრუშობა, ერთი ქალის რამდენიმე მამაკაცთან კავშირი და თავაშვებულობა მოგვწონდა. ნათესავების წინაშე ჩვენი მოვალეობა არ ვიცოდით. ძლიერები სუსტებს ჩაგრავდნენ, მდიდრები ღარიბების ხარჯზე მდიდრდებოდნენ. ჩვენ შორის უფლება რა იყო, არ ვიცოდით.

უდიდესმა ალლაჰმა ჩვენს მიმართ წყალობა გამოიჩინა და ჩვენს გამოსასწორებლად შუამავალი მოგვივლინა, ის შუამავალი არისტოკრატიული გვარის და სუფთა ტომის წარმომადგენელია. მას ზედმეტსახელად „სანდო“ (ემინ) შევარქვით. მან, ალლაჰის ერთადერთობისკენ მოგვიწოდა. მასზე ღვთისმსახურება გვასწავლა, ჩვენი წინაპრების კერპებისგან გვიხსნა, ყოველგვარ ამორალობას დაგვაშორა. სისხლისღვრა, აზარტული თამაშები, ალკოჰოლური სასმელები, მევახშეობა, ტყუილი, ობლების ქონებაზე შეხება აგვიკრძალა. ჩვენ სიკეთის კეთება გვიბრძანა. სიმართლეზე მიყოლა, სიტყვის შესრულება, მე-





ზობლებსა და ნათესავებზე კარგად მოპყრობა, ქალების პატივისცემა, ქალიშვილების სიცოცხლის ხსნა გვიბრძანა. ჩვენ ველურობისაგან გვიხსნა, ცივილიზაციასთან დაგვაახლოვა. არაფერი არ დაიშურა იმისათვის, რომ ადამიანები ვყოფილიყავით. ჩვენც მისი ვირწმუნეთ. მის გზას მივყვებით. ამის გამო ყურაიშები გადაგვემტერნენ. ათასგვარი ტანჯვა გადაგვხდა, მაგრამ ტანჯვა გაუსაძლისი რომ გახდა და რწმენის უარყოფაც არ გვინდოდა, შუამავლისგან ნებართვა ავიღეთ, ხელმწიფეებს შორის თქვენ აგირჩიეთ და თქვენს მხარეში მოვედით. იმედი გვქონდა, რომ თქვენს სამშობლოში ჩაგვრა არ გვემუქრებოდა და თქვენ შეგეფარეთ!“

ჯაფერის სიტყვებს ნეჯაში ჩაფიქრებული უსმენდა.

„ალლაჰის მხრიდან მოვლენილი შუამავლის ზეშთაგონებათაგან ზეპირად თუ წამიკითხავ რაიმეს?“ — ჰკითხა მან.

ჯაფარმა უპასუხა:

„დიახ, სურა „მეირიემის“ პირველი აიათები“. იაჰიასა და ისას დაბადებასთან დაკავშირებული აიათები წაუკითხა. ნეჯაში და სხვა დამსწრეებიც დაღონდნენ და ატირდნენ.

„ალლაჰს ვფიცავ, რომ ეს სიტყვები წმინდა მუსასა და წმინდა ისაზე ზეშთაგონებით ჩამოსულ წყაროთაგანია“. — თქვა ნეჯაშმა და ყურაიშების ელჩებს მიუბრუნდა:

„მე ამ მუჰაჯირებს თქვენ არ გადმოგცემთ!“ — უთხრა და მათი შეთავაზება უარყო.

როცა ელჩები ნეჯაშისგან მიდიოდნენ, ამრმა თქვა:





„ალლაჰს ვფიცავ, ნეჯაშს ვეტყვი, რომ ესენი მარიამის შვილ ისას მონა-მსახურად მიიჩნევენ და მათ ძირფესვიანად მოვათხრევინებ!“

მეორე დღეს ნეჯაშთან მივიდა და უთხრა:

„ხელმწიფევ! ისინი მარიამის შვილ ისას შესახებ ძალიან მძიმე სიტყვებს ამბობენ! თუ გსურს თქვენთან მოიხმეთ და ჰკითხეთ, რას ამბობენ მის შესახებ“.

ნეჯაშმა მუსლიმები კვლავ თავისთან მოიხმო და ჰკითხა:

„მარიამის შვილ ისაზე რას ფიქრობთ, მითხარით, გისმენთ!“

ჩვენ ის ვიცით, რაც ჩვენმა შუამავალმა გვასწავლა. ალლაჰის შუამავალი ასე ამბობს:

„ისა ალლაჰის მონა-მსახური, შუამავალია, რომელმაც თავი ალლაჰს მიუძღვნა“. ნეჯაში მაშინვე ადგილიდან წამოვარდა.

„ალლაჰს ვფიცავ, რომ მარიამის შვილი შენი ნათქვამის მეტი არაფერი არ არის! შენს ნათქვამსა და წმინდა ისას ჭეშმარიტებას შორის მცირეოდენი სხვაობაც კი არ არის!“

როგორც კი ნეჯაშმა ეს თქვა, მის გარშემო მყოფი მეთაურები აბუზღუნდნენ. ნეჯაშმა მათ უთხრა:

„ღმერთმანი, თქვენ რაც გინდათ იბუზღუნოთ, ეს ჭეშმარიტებაა.“

მუჰაჯირები კი დააიმედა:





„დარჩით! თქვენ ჩემს ქვეყანაში სრულებით უსაფრთხოდ იქნებით! ის, ვინც თქვენ რაიმეს დაგიშავებს, დაისჯება. მთისოდენა ოქროც რომ მომცენ, მე თქვენ არ შეგაწუხებთ. მათ მიერ მოტანილი საჩუქრები კი ამ ორ კაცს უკან დაუბრუნეთ, მე ისინი არ მჭირდება! თქვენი შუამავლის გვერდით რომ ვყოფილიყავი, მას ფეხებზე წყალს დავუსხამდი, მოვემსახურებოდი!“[2]

სხვა თქმულების მიხედვით, ნეჯაშს ასეც უთქვამს:

„მე მოწმე ვიქნები, რომ მუჰამმედი ალლაჰის შუამავალია. ეს ის პიროვნებაა, რომლის შესახებაც წმინდა ისამ გვახარა. მე რომ ამ სასულთნოს სათავეში არ ვიდგე და ადამიანების საქმეებს არ ვტვირთულობდე, მასთან წავიდოდი, რომ მისი ფეხსაცმელები მეზიდა.“[3]

წმინდა ჯაფერის მიერ ნეჯაშისთვის გაცემული პასუხი ძალიან კარგი მაგალითია იმისა, თუ ისლამის მქადაგებლებმა სად, რა, როგორ უნდა ილაპარაკონ. ამ მეთოდს ყოველთვის უნდა მიექცეს ყურადღება.

ვისაც ყურანის კითხვის სურვილი გაუჩნდება, ყველა ადგილი კი არ უნდა წაიკითხოს, არამედ ის აიათები, რომლებიც ყველაზე საჭირო და ყველაზე შესაფერისია პასუხის გასაცემად. უნდა წაიკითხოს სურა **„მარიამის“** წმინდა ისასთან დაკავშირებული ნაწილი. ამავე დროს ყურადსადებია პოლითეისტების მიერ მუჰაჯირების უკან დაბრუნების მოთხოვნაზე გაცემული ჭკვიანური და ლოგიკური პასუხი. ეს პასუხი რწმენის, სამართლიანობისა და მაღალი მორალის ბრძანების აღნიშვნაა.

2. იბნ ჰიშამი, 1,256, 361; აჰმედი, 1, 202-203 V 290-291 ჰეიშემი VI, 25-27.
3. აბუ დავუდი, ჯენაიზი, 55-57 3205.





ბრძნული გადაწყვეტილებაა წმინდა შუამავლის ﷺ მიერ მუჰაჯირების მეთაურად ჯაფერის არჩევა. ალლაჰის შუამავალმა ﷺ ამ მოქმედებით მიანიშნა რომ, ვინც ხელმძღვანელებად უნდა იქნენ არჩეულნი, ისინი თავიანთი ადგილსამყოფელისა და შესაძლებლობის მიხედვით აუცილებლად უნდა მოემზადონ შესასრულებელი მოვალეობისთვის.

ეთიოპიაში მეორედ გადასული მუჰაჯირების ერთი ნაწილი წმინდა შუამავლის ﷺ მედინაში ჰიჯრის შემდეგ დაბრუნდნენ, ნაწილი კი — ჰუდაიბიე მუსალათას დროს.

წმინდა ჯაფერის წარმომადგენლებიდან ბოლო ჯგუფი კი  ჰაიბელსა და მედინაში მოვიდა და წმინდა შუამავალი გაახარა.

## წმინდა ჰამზას გამუსლიმება

ალლაჰის შუამავალი ﷺ წარმართებისთვის ყურანის წასაკითხად ქააბაში მხოლოდ თავის მეგობრებს არ აგზავნიდა. დროდადრო თვითონ პირადად მიდიოდა და ალლაჰის აიათებს კითხულობდა. ერთ-ერთი ასეთი წასვლის დროს აბუ ჯეჰილი წმინდა შუამავლის ﷺ წინ გამოვიდა. მის გარშემო მოგროვილი წარმართები, თითქოს ძალის ჩვენება სურდათ,  ერთმანეთს აქეზებდნენ. ერთი ქალი გაიქცა და მდგომარეობა წმინდა ჰამზას შეატყობინა, რომელიც ამ დროს ნადირობიდან ბრუნდებოდა.

„ვაჟკაცთაგან ყველაზე ვაჟკაცო! ქააბაში შენ ძმისშვილს აბუჩად იგდებენ. მეშინია, რომ მას შეაწუხებენ და რაიმეს დაუშავებენ“.





წმინდა ჰამზა მაშინვე ქააბაში გაიქცა და დაწყევლილ აბუ ჯეჰილს გადაეღობა. მშვილდი, რომელიც ხელში ეკავა, ამ ბოროტ ადამიანს თავში ისე შემოჰკრა, რომ აბუ ჯეჰილს თავიდან სისხლი წამოუვიდა. რწმენის მტერი, რომელიც ამგვარ ჩარევას არ ელოდა, გაოცებული და აღელვებული იქაურობას გაეცალა. ამის შემხედვარე პოლითეისტებიც თითო-თითოდ დაიშალნენ ვინაიდან ჰამზას ძალა ყველამ ძალიან კარგად იცოდა, ამიტომაც მასთან ვერც ერთი ყურაიშელი ფალავანი შებრძოლებას ვერ ბედავდა. ამის შემდეგ წმინდა ჰამზა წმინდა მუჰამმედ შუამავალთან ﷺ მივიდა და უთხრა:

„აი, შური ვიძიე, მუჰამმედ, ახლა დამშვიდდი!“

წმინდა შუამავალმა ﷺ კი ბიძას ამ მოქმედების საპასუხოდ უთხრა:

„ბიძა, გულით გამახარებ, თუკი გამუსლიმდები!“

წმინდა ჰამზას გულში არსებული თითქოს ყველა ფარდა გაიხსნა! დიდმა ვაჟკაცმა ჭეშმარიტება შეიმეცნა, წმინდა ძმისშვილს სახეში შეხედა და უთხრა: „ეშჰედუ ენ ლა ილლაჰე ილალლაჰ, ვე ეშჰედუ ენნე მუჰამმედ რესულლაჰ“.

წმინდა ჰამზა წმინდა შუამავალზე ორი წლით უფროსი, ბიძა და მისი ძუძუმტე იყო!

„ბიძა, მე შენი გამუსლიმებით გულით გავიხარე!“ —ბრძანა ალლაჰის შუამავალმა, და ამით გამოხატა, რომ პიროვნება შურისძიებით კი არა, ჭეშმარიტ გზაზე დადგომით ხდება ბედნიერი. მნიშვნელოვანი წარმავალი





ქვეყნის ცხოვრება კი არა, მარადიული იმქვეყნიური ცხოვრებაა.

ამ შემთხვევით ნათელი ხდება რომ ისლამის წმინდა სამსახური მუდამ წინ უნდა დავაყენოთ პიროვნულ საჭიროებაზე, ვინაიდან ადამიანი პირად სარგებელზე მეტად, რწმენაზე სამსახურით მოიპოვებს სიმშვიდესა და ბედნიერებას.



იმ დღეს, როცა წმინდა ჰამზა გამუსლიმდა, წმინდა აბუ ბაქრმა ალლაჰის შუამავალს ﷺ დაუჩემა ყველა ერთად მესჯიდი ჰარემში წასულიყვნენ და იქ ისლამი ექადაგათ. წმინდა შუამავალი, მეგობრებთან ერთად, დარულ-ერქამის გავლით მესჯიდი ჰარემში წავიდა. ქააბაში აბუ ბაქრმა ხალხს ალლაჰისა და შუამავლის რწმენის ქადაგება დაუწყო. პოლითეისტებმა აბუ ბაქრისა და უმცირესობაში მყოფ მუსლიმებს ჯერ წინააღმდეგობა გაუწიეს, შემდეგ ცემა დაუწყეს. ზნედაცემული უთბე, წაქცეულ აბუ ბაქრს ზედ შედგა და სახეში რკინის ლანჩიანი ფეხსაცმელებით ურტყამდა. სისხლის გუბეში ჩავარდნილი წმინდა აბუ ბაქრი თეიმის ტომის წარმომადგენლებმა პოლითეისტებს ხელიდან ძალით გამოსტაცეს.

თეიბულებმა ის სახლში ისეთი გონდაკარგული მიიყვანეს, ეგონათ რომ მოკვდებოდა. თვითონ კი მესჯიდი ჰარემში დაბრუნდნენ.

„თუ აბუ ბაქრი მოკვდება, ვფიცავთ ჩვენც უთბეს მოვკლავთო“, — იყო მათი მუქარა. წმინდა აბუ ბაქრი საღამობამდე გონს ვერ მოვიდა. როგორც კი თვალები გაახილა, უღონოდ იკითხა:

— ალლაჰის შუამავალი როგორ არის?

დედამისი უმმე ჰაირი მას გვერდში ედგა:

— რამე დალიე ან შეჭამე!

წმინდა აბუ ბაქრი, რომელსაც თითქოს არაფერი ესმოდა, კვლავაც ეკითხებოდა:

— ალლაჰის შუამავალი სად და როგორ არის?

უმმე ჰაირმა უპასუხა:

— შვილო! მის შესახებ არაფერი არ ვიცი.

წმინდა აბუ ბაქრმა დედამისი ალლაჰის შუამავლის ამბის გასაგებად უმმუ ჯემილესთან[4] გაგზავნა. როცა უმმუ ჯემილი უკან დაბრუნდა და წმინდა აბუ ბაქრი დაინახა, თავი ვეღარ შეიკავა და იკივლა:

„ალლაჰს ვფიცავ, რომ ისინი ვინც შენ გაწამეს ცოდვილები არიან, ჩადენილი დანაშაულისთვის ისინი ალლაჰმა დასწყევლოს!“

შემდეგ აბუ ბაქრს მოუყვა რომ ალლაჰის შუამავალი კარგად იყო და დარულ ერქამში იმყოფებოდა:

„ვფიცავ ალლაჰს, რომ მანამ სანამ ალლაჰის შუამავალს ვერ ვნახავ, ვერაფერს ვერც დავლევ და ვერ შევჭამ!“ — ამოიკვნესა აბუ ბაქრმა.

როცა გარემო მიწყნარდა და ყველანი სახლებში წავიდნენ, დედა და უმმუ ჯემილი აბუ ბაქრს იღლიებში შეუსხდნენ და წმინდა შუამავალთან წაიყვანეს. წმინდა აბუ ბაქრმა როგორც კი წმინდა შუამავალი დაინახა,

4. მუსლიმი ქალი უმმუ ჯემილ ბინთ პატტაბი და აბუ ლეჰების მეუღლე უმმუ ჯემილი სხვადასხვა პიროვნებები იყვნენ.





მუხლებზე მოეხვია. შუამავლის ﷺ მგრძნობიარე გული ძვირფასი მეგობრის ამ მდგომარეობამ ააფორიაქა. აბუ ბაქრმა წარმოთქვა:

„დედა, მამა, ყველა შენ შემოგევლოს წმინდა შუამავალო! მე არაფერი მაწუხებს, იმ ცოდვილებმა ცოტათი დამაზიანეს".

ალლაჰის შუამავალს სთხოვა, დედის ჭეშმარიტებაზე საზიარებლად, ალლაჰისთვის ლოცვა აღევლინა.

წმინდა შუამავლის ლოცვის წყალობით, აბუ ბაქრის დედაც ღირსი გახდა რწმენის ნათელში შესულიყო.

პოლითეისტებს ძლიერ აშფოთებდათ მუსლიმების რიცხვის სწრაფი ზრდა და წმინდა ჰამზას მსგავსი გმირების მიერ ისლამის მიღება. მათ კრება მოიწვიეს და ამ მდგომარეობის აღსაკვეთად გამოსავლის ძიება დაიწყეს:

„მუჰამმედმა ფეხი მოიკიდა, ჩვენი საქმეები აირია. ჯადოს კეთებაში, წინასწარმეტყველებაში, პოეზიაში ყველაზე მცოდნე მასთან გავგზავნოთ და ესაუბროს".

ამ საქმისთვის შესაფერისად უთბე ბინ რებია ჩაითვალა და წმინდა შუამავალთან ის გაიგზავნა. უთბე პოლითეისტების ადრინდელ შემოთავაზებაზე დიდხანს ელაპარაკა. ალლაჰის შუამავალი მას სიტყვის დასრულებამდე უხმოდ უსმენდა. ბოლოს ჰკითხა:

„აბუ ველიდ! რაც უნდა გეთქვა, დაასრულე?"

„დიახ" — მიიღო პასუხი.

„ახლა შენ მომისმინე!“ — ბრძანა და „ბესმელეთი“ სურა „ფუსსილეთის“ კითხვა დაიწყო. 37-ე აიათი როცა წაიკითხა, თილავეთის სეჯდე შეასრულა.

„აბუ ველიდ! ჩემს წაკითხულს მოუსმინე? აი შენ და აი ის“, — ბრძანა მან.

უთბე ადგა და ამხანაგებთან დაბრუნდა. წარმართებმა ის რომ დაინახეს, ჩოჩქოლი ატეხეს:

„ვფიცავთ, აბუ ველიდი როგორიც წავიდა, ისეთი აღარ დაბრუნებულა. ის სავსებით შეცვლილია?!“

უკან დაბრუნებულ უთბეს მიცვივდნენ:

„მოგვიყევი რაც მოხდა.“

„ვფიცავ ისეთი სიტყვა მოვისმინე, დღემდე მსგავსი არაფერი გამიგონია. ის არც ლექსია, არც ჯადო, და არც წინასწარმეტყველება!“ — უპასუხა მან.

فَإِنْ أَعْرَضُوا فَقُلْ أَنذَرْتُكُمْ صَاعِقَةً مِّثْلَ صَاعِقَةِ عَادٍ وَثَمُود

**„და თუ კიდევ ზურგს იქცევენ, მაშინ უთხარი: „მე გაგაფრთხილეთ მეხით, მსგავსი ადისა და სემუდის ხალხის მეხისა“.“[5]**

„მუჰამმედმა ﷺ როცა ეს სიტყვები მითხრა, მეტი აღარ წაიკითხოს მეთქი, პირზე ხელი ავაფარე. ვიცი, რომ მისი ნათქვამი ყველაფერი სრულდება, ამიტომაც შემეშინდა ტანჯვა მართლაც არ მოგვლენოდა.

ყურაიშნო მომისმინეთ! ის თავის საქმესთან დატოვეთ, მოცილდით! თუკი მას არაბები მოკლავენ, თქვენც მისგან გათავისუფლდებით. თუკი არაბებზე ძალაუფლებას

5. სურა ფუსსილეთი, აიათი 13.





მოიპოვებს, მისი ძალაუფლება თქვენი ძალაუფლებაა, მისი ძალა და პატივი თქვენი ძალა და პატივია. ამგვარ-ად მუჰამმედის წყალობით თქვენ ყველაზე ბედნიერები იქნებით!“

ყურაიშებმა თქვეს:

„აბუ ველიდ! ესეიგი ენით მოუჯადოებიხარ?“

„ჩემი აზრი ესაა. თქვენ როგორც გინდათ, ისე მოიქეცით!“ — მიუგო მან.[6]

## წმინდა ომარის გამუსლიმება

წმინდა ომარი ალლაჰის შუამავლზე 13 წლით უმცრო-სი იყო. მისი წარმომავლობა 9 თაობის შუალედით შუამა-ვლის შტოს უერთდება.

წარმართები დარუნ-ნედვეში (სათათბირო) შეიკრიბ-ნენ და შუამავლის ﷺ მოკვლის გადაწყვეტილება მი-იღეს, ამისათვის კი ყველაზე გაბედული, ხისტი ხასიათის პიროვნება — ომარ ბინ ჰატტაბი აარჩიეს. ომარი წმინდა შუამავლის ﷺ მოკვლის განზრახვით მასთან წავიდა. გზად ნუაიმ ბინ აბდულლაჰს შეხვდა.

ნუაიმი ომარის საქციელმა დააეჭვა:

„ომარ, სად მიდიხარ?“ — ჰკითხა მან.

„წინაპრების რწმენის უარმყოფელ, ახალი რწმენის გამომგონებელი მუჰამმედის მოსაკლავად მივდივარ!“- მიუგო ომარმა.

6. იბნ ჰიშამი, 1, 313-314, იბნ ქესირი, ელბიდაიე, III, 811-112.





ნუათმა დროის მოგების მიზნით უთხრა:

„ომარ, ვფიცავ შენს გვარს შენ მოუტყუებიხარ! თუკი მას მოკლავ, როგორ ფიქრობ, აბდი მენფის შვილები შენ საღად დაგტოვებენ?! შენთვის უკეთესია პირველ რიგში, შენს ოჯახს მიხედო.“

ომარმა განრისხებით ჰკითხა:

„ვის გულისხმობ?“

„შენი სიძე — საიდ ბინ ზეიდი და შენი და — ფატიმა. ორივე გამუსლიმდა!“

ნუაიმმა ომარი დის სახლში გააგზავნა, ამით დრო მოიგო იმისათვის, რომ ეს მდგომარეობა ალლაჰის შუამავლისათვის ﷺ შეეტყობინებინა.

ომარმა ნუაიმისგან ეს სიტყვები რომ გაიგონა, მრისხანებით პირდაპირ დის სახლისაკენ გაემართა.

სახლში დისა და სიძის გარდა იყო ჰაბბაბი, რომელიც მათ ყურანს ასწავლიდა. გააფრთებული ომარი როცა დაინახეს, ჰაბბაბი დამალეს.

ფატიმამ ყურანის ფურცლებიც შეინახა.

ომარმა სახლში შესვლისთანავე იკითხა: „რა სიტყვები მომესმა?“

„ალბათ შეგეშალა, აქ ასეთი არაფერია!“ — უპასუხეს ომარს სიძემ და დამ.

„არა! გავიგე რომ ორივე მუჰამმედის მიმდევრები გახდით!“ სიძეს ეცა და ცემა დაუწყო. შემდეგ დას — ფატიმას მიუბრუნდა. ფატიმამ უთხრა:





„ომარ! რაც გინდა ის ქენი, თუ გინდა მოგვკალი! ჩვენ ისლამს არ ვუღალატებთ!“

როცა ფატიმა დიდი გამბედაობით ამ სიტყვებს ამბობდა, წმინდა სახეზე წვრილ ზოლად სისხლი ჩამოსდიოდა.

ომარი დისგან ასეთ პასუხს არ ელოდა, ამიტომ განცვიფრდა. დის სახეზე სისხლი რომ დაინახა, მრისხანება ლმობიერებამ შეცვალა:

„აბა მოიტანეთ ის, რასაც კითხულობდით!“

„გვეშინია ფურცელს არ ავნო!“ — იყო პასუხი.

„ნუ გეშინიათ!“

— ომარმა დაიფიცა, რომ წაიკითხავდა და უკან დაუბრუნებდა.

ფატიმას იმედი მიეცა, რომ ის გამუსლიმდებოდა და უთხრა:

„ძმაო! ვიდრე კერპებს თაყვანს სცემ, დაბანა გჭირდება ყურანზე დაუბანელი შეხება არ შეიძლება!“

ომარმა ტანი დაიბანა. ფატიმამაც მას გადასცა ფურცელი, რომელზეც შემდეგი აიათები[7] ეწერა:

طه مَا أَنزَلْنَا عَلَيْكَ الْقُرْآنَ لِتَشْقَى إِلا تَذْكِرَةً

لِّمَن يَخْشَى تَنزِيلاً مِّمَّنْ خَلَقَ الأَرْضَ وَالسَّمَاوَاتِ الْعُلَى

الرَّحْمَنُ عَلَى الْعَرْشِ اسْتَوَى لَهُ مَا فِي السَّمَاوَاتِ وَمَا فِي

7. ერთ-ერთი გადმოცემით წმინდა ომარის წაკითხული აიათები სურა „ჰადიდის“ პირველი აიათები იუყო. (ბეიჰაჯი, დელაილ, 217)

الأَرْضِ وَمَا بَيْنَهُمَا وَمَا تَحْتَ الثَّرَى وَإِن تَجْهَرْ بِالْقَوْلِ

فَإِنَّهُ يَعْلَمُ السِّرَّ وَأَخْفَى اللَّهُ لا إِلَهَ إِلا هُوَ لَهُ الأَسْمَاء

الْحُسْنَى وَهَلْ أَتَاكَ حَدِيثُ مُوسَى إِذْ رَأَى نَاراً

فَقَالَ لأَهْلِهِ امْكُثُوا إِنِّي آنَسْتُ نَاراً لَّعَلِّي آتِيكُم مِّنْهَا بِقَبَسٍ

أَوْ أَجِدُ عَلَى النَّارِ هُدًى فَلَمَّا أَتَاهَا نُودِي يَا مُوسَى

إِنِّي أَنَا رَبُّكَ فَاخْلَعْ نَعْلَيْكَ إِنَّكَ بِالْوَادِ الْمُقَدَّسِ طُوًى

وَأَنَا اخْتَرْتُكَ فَاسْتَمِعْ لِمَا يُوحَى إِنَّنِي أَنَا اللَّهُ لا إِلَهَ إِلا أَنَا

فَاعْبُدْنِي وَأَقِمِ الصَّلَاةَ لِذِكْرِي إِنَّ السَّاعَةَ ءَاتِيَةٌ

أَكَادُ أُخْفِيهَا لِتُجْزَى كُلُّ نَفْسٍ بِمَا تَسْعَى فَلاَ يَصُدَّنَّكَ

عَنْهَا مَنْ لاَ يُؤْمِنُ بِهَا وَاتَّبَعَ هَوَاهُ فَتَرْدَى

„ტა. ჰა. არ გარდმოგვივლენია შენზე ყურანი იმისთვის, რომ სირთულეში ჩავარდე, არამედ მხოლოდ შეგონებად მათთვის, ვისაც ეშინია. ზეგარდმოვლენილია იმისგან, ვინც გააჩინა მიწა და ცანი მაღალნი. მოწყალემ მესვეურობა ზემო აღმართა! მას ეკუთვნის ის, რაცაა ცათა შინა და მიწასა ზედა და ისიც, რაც მათ შორისაა, და ისიც, რაც ნიადაგს ქვეშაა! და შენ სიტყვაც რომ განაცხადო, უეჭველად, იგი უწყის საიდუმლოსაც და დაფარულსაც! არ არის ღვთაება, გარდა მისი – ალლაჰისა! მას ეკუთვნის ყველაზე მშვენიერი სახელები! მოვიდა შენა-





**მდე მუსას ამბავი? აკი, დაინახა ცეცხლი, მაშინ უთხრა თავის ოჯახს: „აქ დარჩით! უეჭველად, მე ცეცხლი შევამჩნიე. ეგების მე მოგიტანო თქვენ მისგან ნაკვერჩხალი ან ვპოვო ცეცხლზე მეკვლე.“ როცა მივიდა მასთან, ხმა გაისმა: „ჰეი, მუსა! უეჭველად, მე ვარ შენი ღმერთი. მაშ, გაიხადე ფეხსაცმელები! უეჭველად, შენ იმყოფები ტუვას წმინდა ხეობაში. და მე შენ აგირჩიე, ამიტომაც ყურად იღე ის, რაც ზეშთაგეგონება! უეჭველად, მე ვარ ალლაჰი! არ არსებობს ღვთაება, გარდა ჩემი. მაშ, მხოლოდ მე მეცი თაყვანი და ლოცვად დადექი ჩემი გახსენებისათვის! უეჭველად, წარღვნის საათი დადგება. ლამისაა თავს დავუმალო იგი, რამეთუ უნდა მიეგოს ყველა სულს საზღაური, რისკენაც ისწრაფოდა! მაშ, უკუარგაქციოს მისგან, ვისაც არ სწამს მისი და აყოლილია ვნებებს, თორემ დაიღუპები!“[8]**

ამ აიათის წაკითხვის შემდეგ ომარი განცვიფრდა:

„რა მშვენიერი და ძვირფასი სიტყვებია!“ —

ყურანის მჭევრმეტყველებამ მისი ყურადღება მიიქცია. ეს სიტყვები ისეთი ჭეშმარიტებითა და სიბრძნით არის აღსავსე, რომელსაც ადამიანი ვერ გამოთქვამს. ამ საგონებელმა ღრმა ფიქრში ჩაძირა.

წმინდა ომარის ამ სიტყვებზე ჰაბბაბი სამალავიდან გამოვიდა.

„ომარ! ვფიცავ, ალლაჰის შუამავლის ლოცვის ბედნიერება გხვდა წილად.

მან გუშინ ალლაჰს ასე შეევედრა:

8. სურა ტა ჰა, აიათები 1-16.

„ღმერთო! აბულ ჰაქემ ბინ ჰიშამით ან ომარ ბინ ჰათთაბით ისლამი გააძლიერე“.

ომარ! დაე ალლაჰის გეშინოდეს!“

წმინდა ომარმა ჰაბბაბს თხოვა:

„ჰაბბაბ! წამიყვანე იქ, სადაც მუჰამმედია, რომ გავმუსლიმდე!“

გზას გაუდგნენ. მათი ნაბიჯები რწმენის, ალლაჰის შუამავლის ჭეშმარიტების შემეცნების დაუოკებელი სურვილით იყო გაჯერებული.

წმინდა ომარმა ერქამის სახლთან რომ მივიდა, იქ წმინდა ჰამზა შენიშნა, ის წელზე ხმალშემორტყმული იდგა. როგორც ჩანს ნუაიმს ისინი წინასწარ გაეფრთხილებინა. მაგრამ შემდეგ რაც მომხდარიყო არავინ იცოდა.

ალლაჰის შუამავალი ﷺ წამოდგა და ომარისკენ გაემართა. მას ეზოში შეეგება და გამოჰკითხა თუ რისთვის იყო მოსული? — ომარმა თავისი სურვილი ასე გამოთქვა:

„გასამუსლიმებლად მოვედი, წმინდა შუამავალო!“

ალლაჰის შუამავალმა ﷺ ღმერთის ერთადერთობისა და ძლევამოსილების გამომხატველი სიტყვებით ალლაჰი ადიდა: **„ალლაჰუ ექბერ!“** ირგვლივ ყველამ, იგივე გაიმეორა. ამგვარად ალლაჰის შუამავლის ﷺ კიდევ ერთი ვედრება იქნა აღსრულებული.

წმინდა ომარმა მშვიდი გულით აღიარა ისლამის ერთ-ერთი უმთავრესი პირობა — დადასტურება იმისა, რომ ღმერთი ერთია და მუჰამმედი მისი შუამავალია:





أَشْهَدُ أَنْ لاَ اِلَهَ اِلاَّ اللهَ وَ أَشْهَدُ أَنَّ مُحَمَّدًا عَبْدُهُ وَرَسُولُه

**„ეშჰედუ ენ ლა ილაჰე ილლალლაჰ ვე ეშჰედუ ენნე მუჰამმედენ ღაბდუჰუ ვე რესულუჰუ."**

ამრ ბინ ჰათთაბს წილად ხვდა ალლაჰის შუამავლის ვედრება ებულ ჰაქიმ ბინ ჰიშამი კი, რომელიც აბუ ჯეჰილის სახელით იყო ცნობილი, უილბლობის უფსკრულში დაიტანჯება.[9]

მას შემდეგ, რაც წმინდა ომარი, ალლაჰის შუამავლის თანდასწრებით, გამუსლიმდა, მისი წინადადებით ყველა მუსლიმი ერქამის სახლში შეიკრება და თექბირით ქააბისკენ გაეშურნენ.

ამ მდგომარეობამ წარმართები განადგურებამდე მოიყვანა. წმინდა ომარს, იმის გამო, რომ ერთმანეთისგან სიცრუე —სიმართლის გარჩევა შეძლო, ალლაჰის შუამავალმა ზედმეტსახელად „ფარუყი" შეარქვა.

წმინდა ომარი იმ დღეებს ასე გადმოგვცემს:

„ჩემი მუსლიმობის გამო არავინ მჩაგრავდა, არც მაწვალებდა და არც მეჩხუბებოდა. მე ვერავინ მეხებოდა. საკუთარ თავს ხშირად ვეუბნებოდი:

„როცა მუსლიმები ათასგვარ სიძნელეებს აწყდებიან, მე მშვიდად ცხოვრება არ მინდა-მეთქი!"

ისლამი რომ მივიღე, დაუფიქრდი თუ ვინ იყო მექელ პოლითეისტებში ალლაჰის შუამავლის ყველაზე დიდი მტერი. შემდეგ გადავწყვიტე მივსულიყავი მასთან და მეთქვა, რომ მუსლიმი ვიყავი. როგორც კი გათენდა, აბუ

9. იხ. იბნ ჰიშამი, 1. 365-368.





ჯეჰილის კარებზე დავაკაკუნე, ის გარეთ გამოვიდა და მკითხა:

„კეთილი იყოს შენი მობრძანება, ომარ! რა ამბავი მოიტანე?“

„მოვედი, რომ გაცნობო: ალლაჰი და მისი შუამავალი ვირწმუნე და მის ნათქვამს ყველაფერს ვადასტურებ.“ ეს რომ ვუთხარი, კარები ისე მომიჯახუნა ლამის სახეში მომარტყა.“[10]

შემდეგ წმინდა ომარი ყურაიშთაგან ყველაზე ულმობელ პოლითეისტებთან — ბიძამის ველიდ ბინ მუღირესა და ჭეშმარეტების კიდევ ორ დაუძინებელ მტერთანაც მივიდა, რათა ეს ამბავი ემცნო. მათგან ვერც ერთმა ვერაფერი გაუბედა. მხოლოდ, როგორც აბუ ჯეჰილმა, კარი ცხვირწინ მიუჯახუნეს და იმედგაცრუებულნი სახლში შევიდნენ.

აბდულლაჰ ბინ მესუდი ამბობდა:

„წმინდა ომარის გამუსლიმება — მუსლიმების გამარჯვება, ჰიჯრა — დახმარება, ხოლო ხალიფობა კი წყალობა იყო! ომარის გამუსლიმებამდე ქააბასთან ნამაზს საჯაროდ ვერ ვლოცულობდით. ის რომ გამუსლიმდა, ყურაიშს მოსვენებას არ აძლევდა, თავი დაგვანებეს და ამგვარად იქ ნამაზის ლოცვა შევძელით.“ [11]

წმინდა ომარი, ჰიჯრამდე, მექელ წარმართებს ებრძოდა. მან სხვა მორწმუნეებთან ერთად ბევრი ტანჯვა გადაიტანა.

10. იბნ ჰიშამი, 1, 320.
11. ჰეისემი IX, 62-63.





# შუამავლობის მეშვიდე-მეცხრე წლები: ბოიკოტის პერიოდი

## მუსლიმანთა დევნის მეთოდები: სამ წლიანი ბოიკოტი

ისლამი, მიუხედავად მრავალი დაბრკოლებისა, დღითიდღე ფეხს იკიდებდა. ეს მდგომარეობა პოლითეისტების სიძულვილს უფრო მეტად აღვივებდა და მათ შურისძიების დაუოკებელ სურვილს აღუძრავდა. საბოლოოდ ეს მდგომარეობა ველარ აიტანეს და წმინდა შუამავლის ფიზიკურად განადგურება გადაწყვიტეს.

„მას, მალულად ან აშკარად, აუცილებლად მოვკლავთო!“ — შეჰფიცეს ერთმანეთს.

აბუ თალიბი, როცა ყურაიშების ბოროტი განზრახვის შესახებ გაიგო, ალლაჰის შუამავლის მდგომარეობამ საგონებელში ჩააგდო. ჰაშიმისა და მუთთალიბის შთამომავლები შეკრიბა და უბრძანა, მუდამ წმინდა შუამავლთან ყოფილიყვნენ და ყოველგვარი საფრთხისგან დაეცვათ.

მუჰარრემის მთვარის დამდეგს, აბუ თალიბის მეთაურობით, ალლაჰის შუამავალი და ჰაშიმ — მუთთალიბის შთამომავლობა აბუ თალიბის კარმიდამოში შეიკრიბნენ. მათ მხოლოდ აბუ ლეჰები აკლდათ, რომლებმაც პოლითეისტებთან დარჩენა არჩია.





პოლითეისტბმა იმისათვის, რომ ისლამის გაძლიერება არ დაეშვათ, მუხანათური გეგმა შეიმუშავეს.

ფიქრობდნენ რომ თუ მორწმუნეებს გამოუცხადებდნენ ეკონომიკურ და სოციალურ ბოიკოტს და ემბარგოს, მათ მძიმე მდგომარეობაში ჩააყენებდნენ და არჩეული მიმართულებიდან უკან შემოაბრუნებდნენ.

ამ მიზეზით, აბუ ჯეჰილის მეთაურობით შეკრებილმა პოლითეისტებმა მოილაპარაკეს და მათთან ყოველგვარი ადამიანური ურთიერთობების გაწყვეტის შესახებ გადაწყვეტილება მიიღეს. ყველაფერი ეს ერთ ფურცელზე ჩამოწერეს და ქააბას კედელზე ჩამოკიდეს.

კონვენცია მანსურ ბინ იჯრიმემ დაწერა. იმ დღეს, როცა ეს კონვენცია შეადგინა მას ხელი გაუხმა. ამის გამო პოლითეისტები ამბობდნენ:

„მანსურს უბედურება შეემთხვა იმის გამო, რომ ჰაშიმის შთამომავლები შევავიწროვეთ.“[1]

ბოიკოტით შევიწროეული, მექის სხვადასხვა უბანში გაბნეული მუსლიმანები დასახლდნენ აბუ თალიბის უბანში, რომელსაც შიბი აბუ თალბ ეწოდება, რომ ერთმანეთისთვის დახმარება და სოლიდარობის გამოხატვა შესძლებოდათ. ალლაჰის შუამავალიც ერქამის სახლიდან ამ უბანში გადასახლდა.

აბუ თალიბი ბოროტების თავიდან ასაცილებლად ზომებს წინასწარ იღებდა. წმინდა შუამავალი საღამოს ჩვეულებრივად ლოგინში დაწვებოდა ღამე კი როცა ყველა დაიძინებდა, თავის რომელიმე შვილს, ძმისშვილს

1. იბნი ჰიშამი, 1, 372-373, იბნი სადი 1, 208-209, ბუჰარი, ჰაჯი, 45.





ან ბიძაშვილს ალლაჰის შუამავლის ლოგინში აწვენდა, ალლაჰის შუამავალს კი იმათ ლოგინში აგზავნიდა.

მუსლიმანებისთვის დიდი გაჭირვების ჟამი დადგა. აბუ ჯეჰილი და მისი მომხრე მჩაგვრელები მუსლიმანებით დასახლებულ უბანს დღე და ღამ ადევნებდნენ თვალყურს, რათა არავის მოეხერხებინა იქ სურსათის შეტანა.

ბაზრისა თუ ბაზრობებიდან მუსლიმანებისკენ მიმავალი ყველა გზა ჩაკეტეს. მუსლიმანებს მხოლოდ ჰაჯობის პერიოდში შეეძლოთ „აბუ თალიბის უბნიდან" გამოსვლა. თუ მორწმუნეთაგან ვინმე რომელიმე გამყიდველთან ოჯახისთვის სურსათის საყიდლად მივიდოდა, აბუ ლეჰები გამყიდველის უკან დგებოდა და ხმამაღლა ამბობდა:

„ვაჭრებო! მუჰამმედის მეგობრებისთვის ფასები ისე გაზარდეთ, რომ ვერაფრის ყიდვა ვერ შეძლონ, თქვენ მე კარგად მიცნობთ და იცით, რომ მდიდარი და სიტყვის შემსრულებელი კაცი ვარ. თავდები ვარ, რომ თქვენ ამით ზარალი არ მოგადგებათ!"

მუსლიმანები მშიერ-მტირალი ბავშვებისათვის საჭმელს ვერ ყიდულობდნენ და უკან ხელცარიელი ბრუნდებოდნენ. ის კი დარჩენილ საქონელს მაღალ ფასებში ყიდულობდა.[2]

ამ მძიმე მდგომარეობის მიუხედავად ალლაჰის შუამავალმა და წმინდა ხატიჯემ მთელი თავიანთი სიმდიდრე მუსლიმანებისთვის დახარჯეს.

2. სუჰეილი, 11, 127-128.





მიუხედავად პოლითეისტების მცდელობის მუსლიმების უბნისკენ მიმავალი ყველა გზა დაეკეტათ, ზოგიერთი მექელი ნათესავებს მალულად ეხმარებოდა. ჰაქიმ იბნ აჰზაბმა შამიდან ქარავნით ხორბალი ჩამოიტანა, ერთ აქლემზე დატვირთა  და მალულად მუსლიმანების უბნის გზაზე დააყენა და იქითკენ გარეკა. ერთხელაც ასევე ღამით  ზურგზე ფქვილაკიდებული აქლემი გაუშვა მუსლიმანების უბანში.

ჰიშამ იბნ ამრიც ერთ-ერთი იმ პიროვნებათაგანი იყო, ვინც მუსლიმანებს ამავე ფორმით ეხმარებოდა. პოლითეისტებმა, რომელთაც ადამიანობისა არაფერი ჰქონდათ, გაიგეს რა, რომ ჰიშამმა რამდენიმე აქლემი სურსათით დატვირთა და მუსლიმანებს გაუგზავნა,  ჰიშიმი დააშინეს. მიუხედავად ამ გაფრთხილებისა, ჰიშამმა ნათესავების დახმარება არ მოიშალა. პოლითეისტები ლანძღვა-გინებით მის მოსაკლავად გაეშურნენ. აბუ სუფიანი მათ შორის ჩადგა და მისი მოკვლა არ დაანება.

„ამ კაცს თავი დაანებეთ! ნათესავებს ეხმარება! ნეტა ჩვენც მის მსგავსად მოვიქცეოდეთ.“  — თქვა და ამით ჰიშამი დაიცვა.

იმ პერიოდში მუსლიმანები დიდ გაჭირვებასა და ხელმოკლეობაში ჩავარდნენ. ზოგჯერ იძულებული იყვნენ ხის ფოთლები დაეღეჭათ და შიმშილის გრძნობა ასე დაეკმაყოფილებინათ. ბავშვები შიმშილისაგან იღუპებოდნენ, მათი გოდება ცას სწვდებოდა.

პოლითეისტების ამ ბლოკადის მიზანი იყო, რომ მუსლიმანები მშიერი მანამდე დაეტოვებინათ, სანამ წმინდა





შუამავალს არ ჩამოაშორებდნენ, რაც მათი აზრით საშუალებას მისცემდა იგი მოეკლათ.

აბუ თალიბის მეთაურობით ჰიშამის შთამომავლები და მუსლიმანები გაერთიანდნენ. ისინი მზად იყვნენ წმინდა შუამავლის დასაცავად ყველაფერი გაეკეთებინათ, სისხლს ბოლო წვეთამდე საკუთარ თავს მის მსხვერპლად გაიღებდნენ.

როცა მექელების ტანჯვა-წამებამ უკიდურეს ზღვარს მიაღწია, ალლაჰის შუამავალმა წმინდა ხელები ზეცაში აღაპყრო და ყურაიში პოლითეისტების შესახებ ასე თქვა:

„ღმერთო! ამ მჩაგვრელ ტომს იუსუფის დროინდელი შვიდწლიანი გაჭირვების პერიოდი მოუვლინე და ამით დამეხმარე!"

ამის შემდეგ წვიმები შეწყდა, ყურეიშიელი პოლითეისტები ისეთმა გვალვამ და გაჭირვებამ შეიპყრო, რომ ყველაფერი ძირ-ფესვიანად გახმა და პირწმინდად განადგურდა! ბევრი შიმშილის ებრძოდა!

უდიდესი ალლაჰი ამ ამბავს ყურანში ასე გადმოგვცემს:

فَارْتَقِبْ يَوْمَ تَأْتِي السَّمَاءِ بِدُخَانٍ مُّبِينٍ يَغْشَى النَّاسَ هَذَا عَذَابٌ أَلِيمٌ

**„მაშ, დაელოდე დღეს, როცა ზეცა მოვა ცხადი კვამლით. შემოეხვევა ხალხს. სწორედ ესაა მწარე სასჯელი!"**[3]

როცა ეს გვალვა უკიდურესად გაძლიერდა, აბუ სუ

3. სურა დუხანი, აიათები 10-11.





ფიანმა წმინდა შუამავალს თხოვნით მიმართა:

„მუჰამმედ! შენ ამბობ, რომ წყალობად ხარ მოვლენილი, ალლაჰის მორჩილებასა და ნათესავების დახმარებას ბრძანებ, შენი მოდგმა კი გაჭირვებისაგან სადაცაა განადგურდება! ალლაჰს შეევედრე ისინი ამ გაჭირვებისაგან იხსნას. თუკი შენი ვედრების საშუალებით ალლაჰი ამ უბედურებისგან გაგვათავისუფლებს, ალლაჰს ვირწმუნებთ!" — უთხრა და დაიფიცა.

წმინდა შუამავალი ﷺ, მართლაც ალლაჰს შეევედრა. გაწვიმდა და გაჭირვებაც დასრულდა. გადარჩენილი წარმართები კი ისევ მრავალღმერთიანობას მიუბრუნდნენ.

უდიდესი ღმერთი ურწმუნოების ფსიქოლოგიის შესახებ ასე ბრძანებს:

وَإِذَا مَسَّ الإِنسَانَ الضُّرُّ دَعَانَا لِجَنبِهِ أَوْ قَاعِداً أَوْ قَآئِماً فَلَمَّا كَشَفْنَا عَنْهُ ضُرَّهُ مَرَّ كَأَن لَّمْ يَدْعُنَا إِلَى ضُرٍّ مَّسَّهُ كَذَلِكَ زُيِّنَ لِلْمُسْرِفِينَ مَا كَانُواْ يَعْمَلُونَ

**„და როცა კაცს უბედურება ეწევა, გვევედრება ჩვენ წამოწოლილი ან მჯდარი ან ფეხზე მდგომი. მაგრამ როცა ავარიდებთ მას უბედურებას, ისე ჩაივლის, თითქოს არც ეთხოვოს ჩვენთვის შეწევნა თავსდატეხილი უბედურების გამო. აი, ასე მოეკაზმათ ზღვარგადასულებს, რასაც სჩადიან."[4]**

4. სურა იუნუსი, აიათი 12.





## ბოიკოტის დასასრული

ათასგვარი ტანჯვა-წამებით ჩავლილი სამი წლის ბოლოს, უდიდესმა ალლაჰმა ერთ ხის ჭიას პოლითეისტების მიერ ქააბაში ჩამოკიდებული კონვენციის ფურცლები გაანადგურებინა. ჭიამ ფურცლებზე დაწერილი უსამართლობისა და ჩაგვრის გამომხატველი ყველაფერი შეჭამა, გარდა სიტყვებისა: „ალლაჰო შენი სახელით ვიწყებ!“ ალლაჰის შუამავალს ეს ამბავი ზეშთაგონებით ეცნობა და მდგომარეობა ბიძიას - აბუ თალიბს უთხრა. აბუ თალიბმა ამბავი ძმებს აცნობა:

„ყველაზე ლამაზი ტანსაცმელი ჩაიცვით და ყურეიშელებთან მიდით! სანამ თვითონ შეამჩნევდნენ, ფურცლების ხვედრის შესახებ აცნობეთ!“

წარმართებს აბუ თალიბმა და მისმა ძმებმა ეს ამბავი აცნობეს. მათ სასწრაფოდ ერთი კაცი გააგზავნეს და ფურცელი მოატანინეს. ის ისე გამოიყურებოდა, როგორც ალლაჰის შუამავალმა აღწერა. ყურაიშებს ხელები ჩამოუცვივდათ. აბუ თალიბს ამით გამბედაობა მიეცა და უთხრა:

„ახლა უკვე თქვენც გაიგეთ, რომ ნათესავებთან კავშირის გაწყვეტა უსამართლობა და ბოროტებაა, მეთანხმებით თუ არა?“

პოლითეისტებისაგან არც ერთმა აბუ თალიბს პასუხი არ გასცა: „ეს ჯადოქრობის მეტი არაფერიაო!“ თქვეს, აშკარა ჭეშმარიტებას ზურგი შეაქციეს და დესპოტიზმი გააგრძელეს.





ყურაიშების წინამძღოლთაგან ზოგიერთმა კი ჰაშიმის შთამომავლობის წინაშე ნამოქმედარისათვის ერთმანეთი შეარცხვინეს.

„ჩვენი ძმების წინაშე ჩვენი ნამოქმედარი დესპოტიზმის მეტი არაფერია!“ — თქვეს.

შუამავლობის მეათე წელი დადგა, ყურაიშთაგან ზოგიერთი პიროვნება ბოიკოტის მოსახსნელად ამოქმედდა, ჰიშამ იბნ ამირმა ზუჰეირ იბნ აბუ უმმეის უთხრა:

„ზუჰეირ! ბიძებს რომ არაფერს მიჰყიდი და იყიდი, მათთან ქორწინებას გაწყვეტ, როცა ისინი იჩაგრებიან და გაჭირვებაში იტანჯებიან, შენ რაც გინდა იმას ჭამ და სვამ, იცვამ, იხურავ, გული როგორ გისვენებს? ღმერთმანი, აბუ ჯეჰილისთვის ვინმეს რომ ბიძამისებზე ასეთი ხელშეკრულება შეეთავაზებინა, არასდროს დათანხმდებოდა.“

ჰიშამმა ზუჰეირი რომ დაარწმუნა, შემდეგ მუთინ იბნ ადიი აბულ ბაჰთერი და ზემა იბნ ესვედიც ცალ-ცალკე თავის მხარეს გადმოიბირა. ეს ხუთი პიროვნება მექას ზემო უბანში — ჰაჯუნში ღამით შეიკრიბა და ისაუბრა იმაზე, თუ რა მოემოქმედებინათ. შეთანხმდნენ, რომ ყველა ღონე ეხმარათ ხელშეკრულების მოშლისათვის.

გათენებისთანავე მესჯიდი ჰარემში წავიდნენ. ზუჰეირს ძვირფასი ტანსაცმელი ემოსა და ამგვარად ქააბას გარს შემოუარა.

„მექელებო! ჩვენ რასაც გვინდა ვჭამთ და ვსვამთ, სურვილისამებრ, ვიცვამთ და ვიხურავთ, ჰაშიმისა და მუთთალიბის შთამომავლები კი ვაჭრობას მოკლებული





არიან, გაჭირვებაში ჩაცვივდნენ, ნუთუ ეს საქციელი სამართლიანია? ალლაჰს ვფიცავ, არ მოვისვენებ მანამ, სანამ ამ მჩაგვრელ ფურცელს, რომელიც ნათესაობის გამწყვეტია - არ დავხევ!“

აბუ ჯეჰილმა სცადა პროტესტი გამოეთქვა, მაგრამ ზუჰეირის ოთხი ამხანაგი, წინასწარ შეთანხმებისამებრ მის მხარდასაჭერად ერთდროულად წამოიჭრა. მუთიმი ადგა და ქააბას კედელზე ჩამოკიდებული ფურცელი დახია. ამის შემდეგ ადიი იბნ ყაისი, ზემა, აბულ ბაჰთერი და ზუჰეირი ჰაშიმისა და მუთთალიბის შთამომავლებთან მივიდნენ. მათი აბუ თალიბის უბნიდან გამოყვანა და სახლებში დაბრუნება უზრუნველყვეს.

ამგვარად, მუსლიმანები სამწლიანი საშინელი ბლოკადისგან ალლაჰის წყალობით გათავისუფლდნენ. აბუ თალიბმა ბოიკოტის მომხსნელები ლექსით შეაქო. წარმართებიც მიხვდნენ, რომ ალლაჰის შუამავლის მიერ ისლამის ქადაგებას ხელს ვერ შეუშლიდნენ და იმედი გადაიწურეს.

ამგვარი ნაღველი და სირთულეები მუსლიმანების რწმენის გაძლიერებასა და მათი რიგების ზრდას უწყობდა ხელს. ურწმუნოებს ისე, როგორც ყოველთვის ახლაც არაფერი გამოუვიდათ.



შუამავლობის მისიის მერვე წელს სპარსელებმა ბიზანტიელები დაამარცხეს. რომაელების ქალაქები დაანგრიეს და გადაწვეს, სტამბოლამდე მიაღწიეს და ბიზანტიის იმპერიას მძიმე ხარკის გადახდა დააკისრეს.





იმის გამო, რომ სპარსელები ცეცხლთაყვანისმცემლები იყვნენ, წარმართები მათმა გამარჯვებამ ძალიან გაახარა. მონოთეისტი რომაელების დამარცხებამ წმინდა შუამავალი ძალიან ﷺ დაამწუხრა. ამის შესახებ უდიდესმა ალლაჰმა ეს აიათი მოავლინა:

الم غُلِبَتِ الرُّومُ فِي أَدْنَى الأَرْضِ وَهُم مِّن بَعْدِ

غَلَبِهِمْ سَيَغْلِبُونَ فِي بِضْعِ سِنِينَ لِلَّهِ الأَمْرُ

مِن قَبْلُ وَمِن بَعْدُ وَيَوْمَئِذٍ يَفْرَحُ الْمُؤْمِنُونَ

بِنَصْرِ اللَّهِ يَنصُرُ مَن يَشَاءُ وَهُوَ الْعَزِيزُ الرَّحِيمُ

**„ელიფ. ლამ. მიმ. დამარცხდა რომი უახლოეს მიწაზე. მაგრამ ისინი დამარცხების შემდგომ, უთუოდ, სძლევენ, რამდენიმე წელიწადში! ალლაჰისაა მბრძანებლობა ამათზე წინაც და ამის შემდგომაც! ამ დღეს მორწმუნენი გაიხარებენ, ალლაჰის შეწევნით. იგი შეეწევა იმას, ინებებს ვისაც. რამეთუ იგია ძლევამოსილი, მწყალობელი!“**[5]

ალლაჰის შუამავალმა ﷺ ბრძანა:

„სპარსელებიც აუცილებლად დამარცხდებიან!“

მექელი კერპთაყვანისმცემლების უმრავლესობამ, რომელთაც ყურანის ეს სასწაული დაინახეს, გამუსლიმანდნენ!

5. სურა რუმი, აიათები 1-5.




## შუამავლობის მისიის მეათე წელი

### მწუხარების წელი

### წმინდა ხატიჯეს და აბუ თალიბის გარდაცვალება

პოლითეისტების ბლოკადისგან მშვიდობით გამოსული ალლაჰის შუამავალი და მუსლიმების სიხარული დიდხანს არ გაგრძელებულა, რადგანაც მაშინვე მისი და მუსლიმების თავგანწირვით დამცველი ბიძია აბუ თალიბი გარდაიცვალა.

წმინდა შუამავალი ﷺ მას დროდადრო თხოვდა რწმენა მიეღო, აბუ თალიბი კი დაჟინებით პასუხობდა:

„ვიცი, რომ შენ ჭეშმარიტებას ამბობ, მაგრამ თუ შენ გირწმუნებ, ყურეიშელი ქალები მე შემარცხვენენო.

წმინდა შუამავლის შუამავლობას გულით აღიარებდა, მაგრამ სიძულვილის გამო მას მაინც უარყოფდა.

ალლაჰის შუამავალმა ﷺ იმისათვის, რომ აბუ თალიბის ისლამი მიეღო და ისე გარდაცვლილიყო, სიკვდილის სარეცელზე მყოფს უთხრა:

„ბიძია! რა იქნება, რომ ერთი სიტყვა თქვა, ალლაჰი შენ მარადიულ ბედნიერებას გიწყალობებს!“





ამ დროს, მას ხელი იქ მოსულმა აბუ ჯეჰილმა შეუშალა. როცა ალლაჰის შუამავალი აბუ თალიბს განუწყვეტლივ ასწავლიდა მუსლიმებისთვის აუცილებლად წარმოსათქმელ სიტყვებს, აბუ ჯეჰილი საწინააღმდეგოს იმეორებდა:

„შენ წინაპრების რჯულზე ხარ!“

აბუ თალიბის ბოლო სიტყვა ალლაჰის შუამავლისადმი შემდეგი იყო:

„მე ძველი რწმენით (აბდულმუთალიბის რწმენა) ვკვდები. ყურაიშები იტყვიან სიკვდილის შეეშინდა და რწმენა იმიტომ გამოიცვალაო, თორემ სიტყვებს დავეთანხმებოდი!“[1]

„მე შენს გამო მუდამ ვთხოვ ღმერთს ცოდვების მიტევებას!“ — ჩაილაპარაკა წმინდა შუამავალმა და ბიძიას სახლიდან დამწუხრებული წამოვიდა.

ამის შესახებ აიათში ასეა ნაბრძანები:

إِنَّكَ لاَ تَهْدِي مَنْ أَحْبَبْتَ وَلَكِنَّ

اللَّهَ يَهْدِي مَن يَشَاءُ وَهُوَ أَعْلَمُ بِالْمُهْتَدِينَ

**„უეჭველად შენ არ შეგიძლია სწორ გზაზე დააყენო ის, ვინც მოგესურვება, მაგრამ ალლაჰს შეუძლია ჭეშმარიტ გზაზე დააყენოს ის, ვინც სურს. მან ყველაზე უკეთ იცის ისინი, ვინც მისდევენ ჭეშმარიტების გზას.“**[2]

1. ბუჰარი, ჯენაიზი 81, მენაქიბულ ანსარი 40, იბნ სადი, 1, ,222-123 .
2. სურა ყასსასი, აიათი 56.

ჭეშმარიტება, მონა-მსახურის სწორ გზაზე დაყენებული ღვთიური სინათლეა.

წმინდა აიათში ბრძანებს:

وَيَهْدِي إِلَيْهِ مَنْ أَنَابَ

**„...ჭეშმარიტ გზაზე დაადგენს იმას, ვინც მისკენ მიიქცევა!** [3]

ამ ღმერთის გარდა, ვინმეს მცდელობას, დააყენოს ადამიანი ჭეშმარიტ გზაზე, ყოველთვის სასურველი შედეგი არ მოაქვს. მართლაც, წმინდა შუამავლის მცდელობის მიუხედავად, აბუ თალიბს წილად არ ხვდა დამდგარიყო ჭეშმარიტ გზაზე და ქედი მოეხარა ღმერთის წინაშე.



წმინდა შუამავლის ﷺ ღრმად დამამწუხრებელი ამბის — აბუ თალიბის სიკვდილიდან სამი დღეც არ იყო გასული, რომ ალლაჰის შუამავლის ﷺ დარდის გამზიარებელი, დიდი საყრდენი, სულის თანამგზავრი წმინდა ხატიჯეც გარდაიცვალა. შუამავლისა და მორწმუნეების გულში გაჩენილი მწუხარება კიდევ უფრო გაიზარდა. წმინდა შუამავალმა თავისი უსაყვარლესი მეუღლე სამარეში თავისი ხელით ჩაასვენა. მისი გული დარდითა და ნაღველით, თვალები კი ცრემლით აივსო.

წმინდა ხატიჯე შუამავლისთვის ﷺ სანდო მრჩეველი, დარდის გამზიარებელი და სიმშვიდის წყარო იყო. მის გარდაცვალებაზე ალლაჰის შუამავალი ბრძანებს:

3. სურა რადი, აიათი 27.





„ამ ორი უსაყვარლესი ადამიანიდან არ ვიცი რომლის გამო უფრო მოვიწყინე." [4]

ზემოთხსენებული ორი სამწუხარო ამბის გამო, მექას მეათე წელს „მწუხარების წელი" ეწოდა.

ბიძისა და ცოლის გარდაცვალების შემდეგ წმინდა შუამავალს დამხმარე, მოკავშირე და საყრდენი, არავინ დარჩა. ერთადერთი, ვისაც თავს შეაფარებდა, უდიდესი ღმერთი იყო. ღმერთი იყო მისი საყრდენი ბავშვობიდანაც, როცა დედითა და მამით ობოლი იზრდებოდა.



წმინდა ხატიჯე ქველმოქმედი ადამიანი იყო. ზეშთაგონების ანგელოზი ერთ დღეს წმინდა შუამავალთან მივიდა და უთხრა: „ალლაჰის შუამავალო, ხატიჯე საჭმლით სავსე ჭურჭლით ხელში შენთან მოვა, მას ჩემგან და ღმერთისგან სალამი გადაეცი! მას ახარე, რომ სამოთხეში, სადაც ხმაური და დაღლა არ არის, მარგალიტებისაგან გაკეთებული სასახლე ელოდება!"[5]

წმინდა ხატიჯემ ღმერთის სალამს ასე უპასუხა:

„ის უდიდესი და უზენაესია. სალამი ჯებრაილსაც. სალამი ალლაჰის შუამავალსაც. ალლაჰის სალამი, წყალობა და ბარაქა შენიც იყოს!"

ალლაჰის შუამავალს ﷺ სიცოცხლის მანძილზე თავისი ცოლი არ დავიწყებია. მისი ერთგულების გამომხატველი ყველაზე ლამაზი მაგალითები წარმოგვიდგინა.

აიშე ასე გადმოგვცემს:

4. ოქუმი, II, 35, თაბუსი, თარიჰი, II, 229.
5. ბუჰარი მენაქები ანსარი 208.

„შუამავლების ცოლებისგან არც ერთის არ მშურდა ისე, როგორც ხატიჯესი, მიუხედავად იმისა, რომ ის არასოდეს მინახავს, წმინდა შუამავალი მას ხშირად ახსენებდა. ცხვარს ისე არ დაკლავდა, რომ ხატიჯეს ნათესავებისთვის წილი არ ერგუნებინა. ერთხელაც (ვერ ავიტანე) ალლაჰის შუამავალს ვუთხარი:

„თითქოს ხატიჯეს მეტი ამქვეყნად ქალი აღარ დარჩა!“

მან, მისი კარგი თვისებები ჩამოთვალა და შვილებიც მისგან მყავსო“ —დაამატა.

ჩემთვის ვთქვი:

„ხატიჯეს შესახებ ამის შემდეგ ერთ ცუდ სიტყვასაც აღარ ვიტყვი-მეთქი.“ [6]

ერთ დღეს ხატიჯეს დამ, ჰალე ბინთ ჰუვეილიდმა ალლაჰის შუამავალთან შესასვლელად ნებართვა ითხოვა. წმინდა შუამავალს ﷺ ხატიჯეს ხმა გაახსენდა და აღელდა:

„ო ალლაჰო (ხატიჯეს და) ჰალე ბინთ ჰუვეილიდიაო“.

ეს აიშემ ვერ აიტანა:

„სიბერისგან კბილდაცვენილ და ერთ დროს გარდაცვლილ ყურაიშ მოხუცს რატომ იხსენებ? ალლაჰმა მის ნაცვლად უკეთესი მოგცა.“[7]

წმინდა აიშე უკეთესში თავის თავს გულისხმობდა. ალლაჰის შუამავალმა ﷺ იმისათვის, რომ აიშესთვის ამ

6. ბუჰარი, მენაქიბულ ანსარი 20, ებედი73;მუსლიმი, ფედაილუს საჰაბე 74-76.

7. ბუჰარი, მენაქიბულ ანსარი 20.





სიტყვების უადგილობა მიეხვედრებინა, ასეთი პასუხი გასცა:

„არა, ალლაჰს ჩემთვის მასზე უკეთესი არ მოუცია. მან ჩემი მაშინ ირწმუნა, როცა ხალხს არ სწამდა; მაშინ, როცა ყველა მატყუარას მიწოდებდა, მას ჩემი სიმართლის სჯეროდა; მაშინ, როცა არავინ არაფერს მაძლევდა, ის მთელი თავისი ქონებით ჩემი საყრდენი გახდა. უდიდესმა ღმერთმა მისგან მე შვილები მიბოძა.“[8]

## ტაიფის მგზავრობა

ბიძისა და ცოლის გარდაცვალების შემდეგ ალლაჰის შუამავალზე ﷺ ზეწოლა და მისი შევიწროება უფრო გაძლიერდა. წმინდა შუამავლის ﷺ მიმართ მტრობამ საშინლად იმატა. მას უკვე ძალიან უჭირდა, ამიტომაც ზეიდი წაიყვანა და მექადან 160 კილომეტრით მოცილებულ ტაიფში წავიდა. იქ ათი დღე დარჩა.

ტაიფელები ისლამზე მიიპატიჟა, მათ რწმენა უქადაგა, შესთავაზა კერპებზე უარი ეთქვათ და ერთადერთი ალლაჰის მონა-მსახურები გამხდარიყვნენ. ტაიფში არავინ დარჩენილა ისეთი, რომ ალლაჰის შუამავალი ﷺ მასთან არ მისულიყო და არ ესაუბრა.

მაგრამ ეს ქადაგება ტომისთვის, რომელიც ყურაიშების მსგავსად კერპთაყვანისმცემელი იყო, საშიში მღელვარების მიზეზი გახდა. მათ ცხოვრება საპირისპირო მიმართულებით ატარებდა, ამიტომაც ჭეშმარიტება არ

8. იბნ ენბია VI 118.

ირწმუნეს. განსაკუთრებით წმინდა შუამავლის ჩაგვრა არ მოიშალეს.

თავდაპირველად მასხრად აიგდეს, შემდეგ მისი შეურაცხყოფა დაიწყეს. გზაზე, სადაც ალლაჰის შუამავალს უნდა გაევლო, მონები ორ მწკრივად დააყენეს და მისთვის ქვების სროლა უბრძანეს. ასე გრძელდებოდა მანამ, სანამ ქალაქიდან გავიდოდა, შემდეგაც მონები უკან ქვის სროლით დაადევნეს.

ქვეყნის სადიდებლად მოვლენილი შუამავალს ფეხები დასისხლიანებული, ფეხსაცმელები კი სისხლით ჰქონდა სავსე. ზეიდიც, რომელიც მის დაცვას თავგანწირვით ცდილობდა, დაჭრილი იყო. ის ალლაჰის შუამავლისთვის ნასროლ ქვებს თვითონ სხეულით ეფარებოდა და ამბობდა:

„ტაიფის ხალხნო! თქვენ იცით, რომ ის, ვისაც ქვებს ესვრით, შუამავალია?!“

ჯებრაილის მეთაურობით ანგელოზებმა უდიდესი ალლაჰისგან ნებართვა აიღეს, ალლაჰის შუამავალთან მივიდნენ და უთხრეს:

„ალლაჰის შუამავალო! შენ გვიბრძანე და ამ ტომს გავანადგურებთ!“

წმინდა მუჰამმედ შუამავალს ﷺ, რომელიც წყალობისა და ლმობიერების სიმბოლო იყო, ამ უბედურების გამო წყევლაც კი არ წამოსცდენია, ხელები დიადი ღმერთისკენ აღაპყრო და შეევედრა:

*„ჩემო ალლაჰო, ჩემი უსუსურობის, გამოუვალი მდგომარეობის, ხალხის მიერ ჩემი დამცირების გამო შენ შემოგჩივი.*





*მწყალობელთა შორის ყველაზე მწყალობელო! თუკი ჩემს მიმართ მრისხანე არა ხარ, ჩემს თავსდამტყდარ უბედურებასა და სიძნელეებს ყურადღებას არ მივაქცევ!*

*ღმერთო! ჩემი მოდგმა ჭეშმარიტ გზაზე დააყენე, მათ არ იციან.*

*ღმერთო! მათ პატიებას მანამ შეგთხოვ, სანამ არ აპატიებ!*"[9]

რაბიას შთამომავლები, რომლებიც ბაღის მეპატრონეები იყვნენ, შუამავლის მდგომარეობამ დაამწუხრა და მას მონის, ადდასის ხელით ერთი ლანგარი ყურძენი გაუგზავნეს. ადდასმა ლანგარი წმინდა შუამავალს გაუწოდა და უთხრა:

„ინებეთ, მიირთვით!"

„ბისმილლაჰ" — თქვა წმინდა შუამავალმა ﷺ და ჭამა დაიწყო.

ამ სიტყვამ ადდასის ყურადღება მიიპყრო. ამის მსგავსი დღემდე არაფერი გაეგონა. ინტერესითა და გაოცებით ჩაილაპარაკა:

„ეს სიტყვა აქაურებმა არც იციან და არც ამბობენ", და შემდეგ კვლავ გაოცებულმა ჰკითხა:

„თქვენ განსხვავებული ადამიანი ხართ! აქაურ ადამიანებს არ გავხართ! თქვენ ვინ ბრძანდებით?"

ალლაჰის შუამავალმა ﷺ კითხვას კითხვითვე უპასუხა:

9. იბნ ჰიშამი, II, 29-30, ჰეისემი, VI, 15.

*„შენ სადაური ხარ, რა რწმენას ემსახურები?“*

*„ნინოველი ქრისტიანი ვარ“.*

*„როგორც შენ ამბობ, ღვთისმოშიში მონა-მსახურის —იუნუს იბნ მეთთას ქვეყნიდან ხარ!“*

*ადდასი უფრო მეტად გაოცდა.*

*„შენ იუნუსი საიდან იცი?“*

*„იუნუსი ჩემი ძმაა. ის შუამავალი იყო, მეც შუამავალი ვარ!“ — უპასუხა შუამავალმა.*

ამ სიტყვების გაგონებისას ადდასის გულისგან რწმენის წყარომ ამოხეთქა, აღფრთოვანებული ადგილიდან წამოიჭრა, წმინდა შუამავალს ხელებზე და ფეხებზე მოეხვია და გამუსლიმებისთვის საჭირო სიტყვები წარმოსთქვა.[10]

წმინდა შუამავალმა ამ ქცევის გამო (ხელებზე და ფეხებზე მოხვევისგამო) ის გაკიცხა, მან კი ასეთი პასუხი გასცა:

„რაც მე ჩემი თავი მახსოვს, ქვეყანაზე შენზე უფრო კეთილი ადამიანი არ შემხვედრია! ისეთი სიტყვა მითხარი, რომ ის მხოლოდ შუამავალს შეიძლება სცოდნოდა.“[11]

რა ბედნიერებაა, რომ ადდასმა ირწმუნა მაშინ, როცა ალლაჰის შუამავლის ცხოვრებაში ყველაზე მძიმე პერიოდი იდგა. ამით მას ერგო პატივი ის დაემშვიდებინა. წმინდა შუამავალი მისმა გამუსლიმებამ იმდენად გაახარა, რომ იმ მომენტში გადატანილი ტანჯვა-წამება სრულებით დაავიწყდა.

10. იბნ ჰიშამი, II, 30, იაქუბი, II,36.
11. იბნ ჰიშამი, 11, 31.





დღეს იმ ადგილას, სადაც ადდასი გამუსლიმდა მისი სახელობის მეჩეთია აგებული.

## ნუგეშისცემა უბადლო წყალობითა და ლმობიერებით

წმინდა აიშე ბრძანებს: ერთხელ წმინდა შუამავალს ვკითხე: „იყო ისეთი პერიოდი, ალლაჰის შუამავალო, როცა უფრო მეტად იყავი შევიწროებული, ვიდრე უჰუდის ომში?“ მან მიპასუხა:

*„დიახ, შენი ტომისგან ბევრი სიავე ვნახე, რომლისგანაც ყველაზე ცუდი მათ მიერ აქაბეს დღეს[12] ნამოქმედარი იყო. ასევე ტაიფელი აბდუქულალის შვილს იბნ აბდიალილს თავშესაფარი ვთხოვე, არ მიმიღო, პირიქით, ფეხებზე ქვები მესროლა. ყოველმხრივ სისხლი მომდიოდა. ისეთი ტანჯვა არ დარჩენილა, რომ ჩემთვის არ მოეყენებინა. მეც უკან წამოვედი, ღრმად დანაღვლიანებული მოვდიოდი, ქარნუს სეალიბის უბანში ისე მოვედი, გონზე არ მოვსულვარ. მხოლოდ შემდეგ თავი ავწიე და გავიხედე, დავინახე, რომ ერთი ღრუბელი მე მიჩრდილებდა. როცა ყურადღებით დავაკვირდი, ღრუბლებში ჯებრაილი შევამჩნიე, რომელმაც მითხრა:*

*„უდიდესმა ალლაჰმა გაიგო, შენმა მოდგმამ რაც გითხრა და შენი დაცვა როგორ უარყო. შენს მიზანს რომ*

12. **აქაბეს დღე:** ალლაჰის შუამავალის მიერ მინაში აქაბეს უბანში ადამიანებისთვის ისლამის ქადაგების დღე იყო. იმ დროს ადამიანების ერთმა ნაწილმა ისლამი მიიღო, ნაწილმა კი ალლაჰის შუამავალი ძლიერ დაამცირა. აი, ეს დღე „აქაბეს დღის“ სახელითაა ცნობილი.

*მიაღწიო, ამისათვის მან მთების ანგელოზი გამოგიგზავნა.“*

*მთების ანგელოზმა სალამი მომცა და მითხრა:*

*„მუჰამმედ! უდიდესმა ღმერთმა გაიგო შენმა ტომმა რაც გითხრა. მე მთების ანგელოზი ვარ, რომელიც იმიტომ გამომგზავნა შენთან, რომ რასაც მიბრძანებ, გავაკეთო. რა გინდა რომ გავაკეთო? თუ გინდა ამ ორ მთას მათ თავზე გადავატარებ!“*

*„არა, მე მათი მოდგმისაგან მხოლოდ ალლაჰზე ღვთისმსახურების შემსრულებელი და მისთვის არავისი მოზიარედ დამწესებელი ადამიანების ჩამოყალიბება მინდა-მეთქი“ — ვუთხარი.*[13]

*„შენ უდიდესი ღმერთისთვის იმდენად საყვარელი ხარ, რომ შენს გასასვლელ გზაზე ამქვეყნად ყველაფერს შენს მსხვერპლად სწირავს.“*



ტაიფის მგზავრობა ძალიან ბევრ საოცრებას მოიცავს.

1. უპირველესად, ქადაგების ძალიან დიდ მნიშვნელობას აჩვენებს. წმინდა შუამავალს, მიუხედავად იმისა, რომ მწუხარების წელი იყო,შუალედი არ გაუკეთებია, ქადაგება მოთმინებითა და შეუპოვრად გააგრძელა.

2. მიუხედავად იმისა, რომ ტაიფელებს მისი ჩაქოლვა უნდოდათ, ალლაჰის შუამავალს ისინი არ დაუწყევლია. ეს აჩვენებს ალლაჰის შუამავლის ლმობიერებასა და იმას, რომ მქადაგებელი აუცილებლად მოწყალე უნდა იყოს.

13. ბუჰარი, ბუდულ-ჰალქი 7 მუსლიმი, ჯიჰადი, 111





3. მქადაგებელმა უნდა იცოდეს, რომ შეცდომა მისი ბრალია. ადამიანების ჭეშმარიტების გზაზე დასადგომად უნდა ილოცოს და უიმედობაში არ უნდა ჩავარდეს. ალლაჰის შუამავალი რაიმე შეცდომას რომ შეამჩნევდა, თავისთვის მიიწერდა.

„მე რა მჭირს, რომ თქვენ ამგვარად გხედავთ!“ წმინდა სულეიმანმა როცა კრებაზე შენიშნა, რომ ოფოფი არ იმყოფებოდა, თქვა:

مَا لِيَ لاَ أَرَى الْهُدْهُدَ

**„...რა მემართება? რატომ ვერ ვხედავ ოფოფს? ან იქნებ იგი აქ არმყოფთა შორისაა?“**[14] ესეც ქადაგების ზემოთხსენებული ფორმის გამოყენებაა.

4. ტაიფის მგზავრობის შემდეგ ადდასის მიერ ისლამის მიღება ძალიან მნიშვნელოვანია. იმიტომ, რომ ნაღვლიანი ალლაჰის შუამავალი ყველაზე მძიმე ვითარებაში ამ მოქმედებით დამშვიდდა. ეს შემთხვევაც აჩვენებს, რომ ყველაზე დიდი დარდიც რომ გვქონდეს, ერთი პიროვნების მიერ რწმენის მიღებამაც კი უნდა დაგვამშვიდოს.

5. მქადაგებელი თავისი ქცევით სამაგალითო უნდა იყოს.

6. ისლამის მქადაგებელმა ადამიანებთან საუბრის მეთოდი უნდა იცოდეს, უნდა იყოს კულტურული. ისე, როგორც წმინდა შუამავალი ადდასს მოექცა, ასევე უნდა იცოდეს, ვის როგორ ელაპარაკოს.

14. სურა ნემლი, აიათი 20.

## ჯინების მიერ წმინდა შუამავლისგან ყურანის მოსმენა და რწმენის მიღება

როცა ტაიფიდან ბრუნდებოდა, სადაც ადდასის გარდა არავინ მიიღო ისლამი, ალლაჰის შუამავალი იმ ადგილას, სადაც ღამე გაატარა, დაჯდა და ყურანის კითხვა დაიწყო. როცა ის ყურანს კითხულობდა, მას ჯინების ერთი ჯგუფი უსმენდა: ჭეშმარიტება ყველამ გაიგო და ალლაჰის შუამავლისა ირწმუნეს. თავიანთ მოდგმასთან ქადაგების მოვალეობის შეგნებით დაბრუნდნენ.[15]

იბნ აბბასი ასე ამბობდა:

„ალლაჰის შუამავალი მეგობრების ერთ ჯგუფთან ერთად უქაზ ფანაირიში წასასვლელად გზას დაადგა.

იმ დროს (ჯინების ტაიფში ყოფნა) ეშმაკისთვის ციდან მოსული ამბის მიღების დამაბრკოლებლად იქცა.[16] (ამის გამო, ჩვეულებრივად ციდან ამბის მომტან) ჯინებთან ცეცხლის ალი გამოიგზავნა.[17] ამგვარად, ისინი მათ ტომში (ხელცარიელი და ამბის გარეშე) დაბრუნდნენ.

„რა მოხდა, რატომ (ცარიელი) დაბრუნდით?“ — ჰკითხა, მათ ტომმა.

15. იბნ, სადი 1, 212.
16. ჯინები ცაში ადიოდნენ და იქ ზეშთაგონებას ისმენდნენ. როგორც კი ერთ სიტყვას გაიგონებდნენ, 99-ს თვითონ უმატებდნენ. ის ერთი სიტყვა იყო ჭეშმარიტი, დამატებულები კი ყალბი, როცა წმინდა შუამავალს შუამავლობა დაეკისრა ნაპერწკლებით ცაში მოსიარულე ჯინებს აუკრძალა მაღლა ასვლა და ზეშთაგონების მოსმენა. (თირმიზი, თეფსირი, 72/3324).
17. შიჰამი ოსმალურში ცეცხლის ალს ეწოდება. განსაკუთრებით ისეთ ალს, რომელიც ისე ჩანს, თითქოს ციდან ვარსკვლავი მოწყდაო.

„ჩვენსა და ზეცის ამბებს შორის დაბრკოლება გაჩნდა. ჩვენზე ცეცხლის ნაპერწკლები გამოიგზავნა. (ჩვენ გამოვიქეცით და უკან მოვედით).“ — უპასუხეს მათ.

„ამ ახალ წარმონაქმნს რაღაც მიზეზი უნდა ჰქონდეს. წადით დედამიწის აღმოსავლეთი და დასავლეთი მოიარეთ (ამ დაბრკოლების შესახებ) ამბავი მოიტანეთ.“

თიჰამეს მხარეს მიმავალი ჯინები თანამიმდევრებთან ერთად მლოცავ შუამავალს შეხვდნენ. როგორც კი ყურანის კითხვა გაიგონეს, გაჩერდნენ და ყური მიუგდეს.

„აი, ეს არის ის, რაც ჩვენ ზეცისგან ამბის მიღებაში ხელს გვიშლისო“, — თქვეს და დაბრუნდნენ.

თავიანთ მოდგმას ასე უთხრეს:

„ჩვენო მოდგმავ, გასაოცარი ყურანი მოვისმინეთ, რომელიც მართლაც სწორ გზაზე გვატარებს. ჩვენ ის ვირწმუნეთ. ახლა უკვე ჩვენს ღმერთს მოზიარედ არავის დავუწესებთ“.

ამაზედ უდიდესმა ღმერთმა წმინდა შუამავალს სურა „ჯინი“ მოუვლინა და ჯინების მიერ ყურანის მოსმენა და მათი მოდგმისთვის ნათქვამი აცნობა.

قُلْ أُوحِيَ إِلَيَّ أَنَّهُ اسْتَمَعَ نَفَرٌ مِّنَ الْجِنِّ فَقَالُوا إِنَّا سَمِعْنَا قُرْآناً

عَجَباً يَهْدِي إِلَى الرُّشْدِ فَآمَنَّا بِهِ وَلَن نُّشْرِكَ بِرَبِّنَا أَحَدا

**„თქვი: შთამეგონა მე, რომ მოისმინა კრებულმა ჯინთაგან, რის შემდეგ თქვეს: უეჭველად, მოვისმინეთ ყურანი საოცარი! მას მიჰყავს ჭეშმარიტი გზისკენ, უკვე**

**ვირწმუნეთ იგი და აღარ დავუდგენთ თანაზიარს ჩვენს ღმერთს.“**[18]

უდიდესი ღმერთი სურა „აჰყაფში“ ამ ამბავს ასე გადმოგვცემს:

وَإِذْ صَرَفْنَا إِلَيْكَ نَفَراً مِّنَ الْجِنِّ يَسْتَمِعُونَ الْقُرْآنَ فَلَمَّا

حَضَرُوهُ قَالُوا أَنصِتُوا فَلَمَّا قُضِيَ وَلَّوْا إِلَى قَوْمِهِم مُّنذِرِينَ

قَالُوا يَا قَوْمَنَا إِنَّا سَمِعْنَا كِتَاباً أُنزِلَ مِن بَعْدِ مُوسَى

مُصَدِّقاً لِّمَا بَيْنَ يَدَيْهِ يَهْدِي إِلَى الْحَقِّ وَإِلَى طَرِيقٍ مُّسْتَقِيمٍ

يَا قَوْمَنَا أَجِيبُوا دَاعِيَ اللَّهِ وَآمِنُوا بِهِ يَغْفِرْ لَكُم مِّن

ذُنُوبِكُمْ وَيُجِرْكُم مِّنْ عَذَابٍ أَلِيمٍ وَمَن لَّا يُجِبْ دَاعِيَ اللَّهِ

فَلَيْسَ بِمُعْجِزٍ فِي الْأَرْضِ وَلَيْسَ لَهُ مِن دُونِهِ أَولِيَاء أُوْلَئِكَ

فِي ضَلَالٍ مُّبِينٍ

**„და აკი, წარმოვგზავნეთ შენთან ერთი გუნდი ჯინებიდან, ისმენდნენ ყურანს. როცა წარსდგნენ მის წინაშე, თქვეს: „გაჩუმდით!“ ხოლო როცა დასრულდა, გატრიალდნენ თავიანთ ხალხთან შემგონებლებად.**

**უთხრეს: „ჰეი, ხალხო ჩვენო! უეჭველად, მოვისმინეთ ერთი წიგნი, ზეგარდმოვლენილი მუსას მერე. დამმოწმებელი იმისა, რაც იყო მის წინ. იგი ადგენს ჭეშმარიტებისკენ და სწორი გზისკენ.**

18. სურა ჯინი, აიათები 1-2.





**ჰეი, ჩვენო ხალხო! „შეისმინეთ მხმობელისა ალლაჰი-სა და ირწმუნეთ მისი, რომ შეგინდოთ ცოდვები თქვენი და დაგიფაროს მწარე სასჯელისგან“.**

**ხოლო ვინც არ შეისმენს ალლაჰის მხმობელს, მაშინ არ არს ძლევა მისი ქვეყნად და არ არს მისთვის მეგობარნი, გარეშე მისა. სწორედ ისინი არიან ცხად გზააბნევაში.“**[19]

وَأَنَّا لَمَسْنَا السَّمَاء فَوَجَدْنَاهَا مُلِئَتْ حَرَساً

شَدِيداً وَشُهُباً وَأَنَّا كُنَّا نَقْعُدُ مِنْهَا مَقَاعِدَ لِلسَّمْعِ فَمَن

يَسْتَمِعِ الآنَ يَجِدْ لَهُ شِهَاباً رَّصَداً وَأَنَّا لا نَدْرِي أَشَرٌّ أُرِيدَ

بِمَن فِي الأَرْضِ أَمْ أَرَادَ بِهِمْ رَبُّهُمْ رَشَدا

**„უეჭველად, ჩვენ შევეხეთ ზეცას. მაშინ ვჰპოვეთ იგი სავსე მძლე მცველებით და მწველი ცეცხლებით.**

**და უეჭველად, ჩვენ ვსხდებოდით იქ სავარძლებში, რათა მიგვეყურადებია, მაგრამ ვინც ისურვებს ახლა მი-ყურადებას, მისთვისაა მწველი ცეცხლი დადარაჯებუ-ლი.**

**და უეჭველად, ჩვენ არ ვუწყით ავი ნებაა დასახული იმათთვის, ვინც მიწაზეა თუ ნებაა მათთვის თავიანთი ღმერთისგან ჭეშმარიტ გზაზე დადგენა.“**[20]

19. სურა აჰქაფი, აიათები 29-32.
20. სურა ჯინი, აიათები 8-10. წმინდა მევლანა ამ ამბავს იგავებით ასე გა - მოგ-ვცემს: „ეშმაკები ცაში მიდიოდნენ და ალლაჰის ზეშთაგონებას უს-მენდნენ: „როცა ზეშთაგონების ნაწილს იპარავდნენ, ამ დროს ციდან ალი მოდიოდა და მათ დევნიდა დედამიწაზე.“ და ამბობდა: „ერთი შუამავალი გამოიგზავნა. იქ წადით, სადაც ის არის და რაც გაინტერესებთ მისგან გაიგეთ“. „თუ ძვირფას მარგალიტებს ეძებთ, სახლში კარებიდან შედით!“ „იმ კარზე დააკაკუნე და მის წინ დადექი, რადგან შენ და შენს მსგავსებს ცისკენ გზა არა აქვთ!“ „თანაც ასე შორს გზაზე რომ წახვიდეთ, საჭირო არ

ალლაჰის შუამავლის ტაიფის მგზავრობის მონაპოვარი მხოლოდ ადასი იყო, უდიდესი ალლაჰი მის მიმართ ძალიან კეთილგანწყობილი იყო.

ამის დასამტკიცებლად მას ორი სხვადასხვა სამყარო უბოძა. უპირველესად, სანამ მექაში დაბრუნდებოდა, ჯინებმა მისგან ყურანი მოისმინეს და თავიანთ სამყაროში ქადაგება დაიწყეს. ამის მერე მცირე დროის გასვლის შემდეგ კი უდიდესმა ალლაჰმა მისი საყვარელი ზეციური სამყაროს სულთნად აქცია. მას ცად ამაღლება უბოძა.



როცა ალლაჰის შუამავალი ﷺ ტაიფიდან, კერძოდ ნაჰლიდან მექისკენ მოდიოდა, ჰირას მთას რომ მიაღწია, ერთი მექელი პიროვნება შეხვდა. ის თავდაპირველად აჰნეს იბნ შერიქთან, შემდეგ კი სუჰეილ იბნი ამრს და მუთიმ იბნ ადიესთან გააგზავნა. თხოვა, მათთვის გადაეცა.

---

არის. ჩვენ საიდუმლო მიწისგან შექმნილ მონა-მსახურს გავანდეთ“. „თუკი მოღალატე არა ხართ, შუამავალთან წადით. ცარიელი ლერწმის მსგავსი რომც იყოთ, მისი საუბრის შედეგად შაქრის ლერწამს დაემსგავსებით. „სახლებში კარებიდან შედით (სურა ბაყარა, აიათი 189), ისლამამდელ პერიოდსა და ისლამის პირველ წლებში ადამიანი როცა ჰაჯს მიდიოდა, მლოცველის სამოსით შემოსილი ბაღში და სახლში კარიდან არ შევიდოდა. თუ ქალაქელი იყო, შენობის სახურავიდან ჩასასვლელს აკეთებდა და იქედან შედიოდა და გამოდიოდა. ბედუინი კარავში კარებიდან კი არა, კარავის უკანა მხარეს ხევდა და შედიოდა. მოლოცვამდე ასე აკეთებდა და მას ღვთისმოსაობად მიიჩნევდა. უდიდესმა ალლაჰმა სურა „ბაყარას“ 189-ე აიათი მოავლინა, სადაც ამცნო, რომ სახლში უკანა კარებიდან შესვლა სიკეთე და ღვთისმოსაობა არაა. შემდგომში ეს აიათი ქარაგმად იქცა: „ნებისმიერი საქმე თავისი წესით უნდა გაკეთდეს.“ წმინდა მევლანა გადმოგვცემს ასე: „ღმერთის საპოვნელად მის კარებთან მდგომ ღვთისმოსავ ადამიანებს მიმართეთ.“



„სანამ ჩემი ღმერთი ჩემთვის შუამავლობის მისიით დავალებულ ქადაგებას აღმასრულებინებდეს, მე თქვენი მფარველობის ქვეშ ამიყვანეთ!“

დადებითი პასუხი მხოლოდ მუთთიმმა გასცა. დანარჩენი ორი კი არ დაეთანხმა. წმინდა შუამავალი იმ ღამით მუთიმის სახლში დარჩა, გათენებისთანავე მუთიმმა თავისი შვილები და ტომი თავისთან მოიხმო და უთხრა:

„თქვენ იარაღით აღიჭურვეთ და ბეითულლაჰის ბურჯებთან დადექით?“

ქააბაში რომ მიაღწიეს, ტომს უთხრა:

„ყურაიშელებო! მუჰამმედი ჩემი მფარველობის ქვეშ ავიყვანე, მას არავინ შეეხოს!“

სანამ ალლაჰის შუამავალი ქააბას გარს შემოუვლიდა, ორ მუხლ ნამაზს ილოცავდა და სახლში დაბრუნდებოდა, მუთიმი და მისი შვილები მას იცავდნენ.[21]

წლები გავიდა. მუთიმმა, რომელსაც წილად არ ხვდა რწმენის მიღება, ბედირში, მუსლიმების წინააღმდეგ ომში, იქნა მოკლული. როცა საუბრობდნენ იმაზე, თუ რა ექნათ მტრის ტყვეებისთვის, ალლაჰის შუამავალმა მუთიმის შვილს ჯუბეირს მიმართა:

„მუთიმი ცოცხალი რომ ყოფილიყო და ჩემთვის ტყვეების პატიება ეთხოვა, გამოსასყიდის გარეშე ყვე-

21. იბნ სადი 1, 212, იბნ ქესირი, ელ ბიდაიე 111. 182.

ლას გავათავისუფლებდი.“ — ბრძანა და ამით აჩვენა, რომ მისი მოვალე იყო.[22]

## სხვადასხვა ტომებთან შეხვედრა და მათთვის ისლამის ქადაგება

ტაიფის მგზავრობის შემდეგ ალლაჰის შუამავალი ﷺ ერთი პერიოდი ხალხისგან შორს ცხოვრობდა, შემდეგ კი ისევ ქადაგება გააგრძელა. როცა პოლითეისტების მოქმედებებმა უკიდურეს ზღვარს მიაღწია, უდიდესმა ალლაჰმა მის შუამავალს უბრძანა, არაბ ტომებს შეხვედროდა.

ამაზედ ალლაჰის შუმავალი ﷺ ჰაჯობისას მექაში მოსულ და უქაზის, მეჯენნეს, ზულმეჯანის ბაზრობაზე მოსულებს მიმართავდა, ყურანიდან აიათებს უკითხავდა და მათ ისლამს უქადაგებდა.

ალლაჰის შუამავალი ﷺ ამ დიდ ბაზრობებზე შეკრებილ ბენი ამრის, მუჰარიბის, ფეზას, გასრანის მურეს, ჰანივეს, სულეიმის, აბის, ბენი ნასრის, ბენი ბექას, ქანდეს, ქულბას, ჰარისეს, უზრეს, ჰულასიმეს და მსგავსი ტომების სავაჭრო დახლებთან მიდიოდა და ისლამს უქადაგებდა. მათგან თავისი შუამავლობის აღიარებასა და თავისი შუამავლობის მისიის აღსრულებაში დახმარებას ითხოვდა.[23]

ჯაბირი[24] ასე გადმოგვცემს:

22. ბუჰარი, ჰუმუსი, 16, იბნ ჰიშამი, 1, 404. 406.
23. იხ. იბნ საადი 1, 216-218, აჰმედი, III, 322, 492, იბნ ჰიშამი, III, 283.
24. **ჯაბირ იბნ აბდულლაჰი** ჰიჯრამდე 16 წლით ადრე მედინაში დაიბადა. მამამისი აბდულლაჰ იბნ ამრი უჰუდის ბრძოლაში დაცემული პირველი შეჰიდი იყო. როცა მამა ცოცხალი ჰყავდა, იმისათვის, რომ ცხრა დისთვის მიეხედა, ომში არ მიდიდოდა. მამის გარდაცვალების შემდეგ

„ალლაჰის შუამავალი ﷺ ჰაჯობის პერიოდში უბანში ჩერდებოდა და მომსვლელებს თხოვდა:

— „არის ისეთი ვინმე, ვინც თავის ტომთან წამიყვანს? ყურაიშელები ჩემი ღმერთის სიტყვის ქადაგებაში ხელს მიშლიან!“ [25]

მაგრამ იქ არავინ ჩანდა ისეთი, ვინც მის ქადაგებას დაეთანხმებოდა და მას თავისი მფარველობის ქვეშ აიყვანდა. პირიქით, ზოგი მოღუშულ სახეს უჩვენებდა, ვინ ხისტად და უხეშად ექცეოდა, ვინაც — „შენ შენი ტომი უკეთ გიცნობს, რატომ არ გემორჩილებიან?“ — ეუბნებოდა და ალლაჰის შუამავალს ეკამათებოდა. ალლაჰის

ალლაჰის შუამავალთან ერთად ცხრამეტ ომში მიიღო მონაწილეობა. ჯაბირი აქაბეს მეორე შეთანხმების კომიტეტის ყველაზე პატარა წევრი იყო. წმინდა შუამავალს ჯაბირი ძალიან უყვარდა, მას დროდადრო აქლემზე უკან შემოისვამდა. თუ ავად გახდებოდა, მის მოსანახულებლად მიდიოდა. როცა მამა გარდაეცვალა, ვალები დარჩა და ჯაბირი დიდი სიძნელეების წინაშე აღმოჩნდა. უმეტესი მევალეები ებრაელები იყვნენ და ვალის სასწრაფოდ გადახდას ითხოვდნენ. განსაკუთრებით მძიმე მდგომარეობა იმიტომ ჰქონდა, რომ იმ წელს მოსავალი მცირე იყო. ალლაჰის შუამავალმა კი დაკრეფილი ხურმა მევალეებს კონპენსაციის სახით თავისი ხელით გადასცა. ალლაჰის შუამავლის ერთი სასწაული იყო, რომ ჯაბირის ყველა ვალის გასტუმრების შემდეგ ხურმა ისე გამოიყურებოდა, თითქოს ხელი არავის უხლიაო.

„ბევრი ქონების პატრონად“ წოდებული ყველაზე მეტი ჰადისის გადმომცემ შვიდ პიროვნებათაგან ერთ-ერთმა — წმინდა ჯაბირმა 1540 ჰადისი გადმოგვცა. მან გაიგო აბდულლაჰ იბნ უნეისგან გადმოცემული ჰადისი იმის შესახებ, რომ ის, ვინც დაჩაგრულის უფლებებს შელახავს, სამოთხეში ვერ შევაო. ჯაბირმა ამის გაგონება ალლაჰის შუამავლისგან მომსმენ პირველი პირისგან მოინდომა, მაგრამ ის პიროვნება შამში დასახლებულიყო. ჯაბირმა აქლემი იყიდა და მედინიდან გზას გაუდგა. გრძელი და დამქანცველი მგზავრობის შემდეგ, როგორც იქნა შამში ჩავიდა. ამ ჰადისის შესახებ აბდულლაჰ იბნ უნეის ჰკითხა. მას სიცოცხლის ბოლო წლებში თვალის ჩინი წართმეოდა და ჰიჯრით 78, ჩვ. წ. აღ. 697 წელს 94 წლის ასაკში მედინაში გარდაიცვალა. ის მედინაში გარდაცვლილი ალლაჰის შუამავლის მომსწრე ბოლო ადამიანი იყო.

25. აბუ დავუდი, სუნნეთი, 19-20/4734.




შუამავალი პასუხს სცემდა და ღმერთის გზაზე ქადაგებას აგრძელებდა.[26]

მედინიდან ან იემენიდან ვინმე ჰაჯის ან სხვა ბაზრობაზე თუ წამოვიდოდა, ტომი მას ასე არიგებდა:

„ფრთხილად! ყურეიშმა ახალგაზრდამ შენი რწმენა არ შეგაცვლევინოს.“ —

წმინდა მუჰამმედ შუამავალი ﷺ ერთ დღეს მინაში შეიბნ იბნ სალემის შთამომავლებთან მივიდა. როგორც კი თავი ალლაჰის შუამავლად წარუდგინა, ტომის წინამძღოლთაგან მეფრუქ იბნ ამრმა ჰკითხა:

„ყურაიშო ძმაო, შენ ადამიანებს რას უქადაგებ?“

ალლაჰის შუამავალი ﷺ მივიდა და გვერდით მიუჯდა. აბუ ბაქრი ფეხზე წამოდგა და ალლაჰის შუამავალს ტანსაცმლით მოუჩრდილა. ალლაჰის შუამავალმა ﷺ მეფრუყს მიუგო:

„მე თქვენ გიქადაგებთ, აღიაროთ, რომ არ არსებობს ღმერთი გარდა ალლაჰისა, ალლაჰი ერთადერთი და განუმეორებელია, მე კი ალლაჰის შუამავალი ვარ. მე გთხოვთ ალლაჰის ბრძანებების შესრულებამდე დამიცვათ და დამეხმაროთ, რადგანაც ყურაიშელები ალლაჰის ბრძანებებს შეეწინააღმდეგნენ, ალლაჰის შუამავალი უარყვეს, სიმართლეს ზურგი აქციეს და უსამართლობისა და მჩაგვრელობისკენ იბრუნეს პირი. ალლაჰს კი არაფერი არ სჭირდება, მხოლოდ მადლიერებას იმსახურებს.“

მეფრუყმა ჰკითხა:

26. აჰმედი, III, 322, იბნ სადი, 1, 216.





„ყურეიშო ძმაო! შენ სხვას რას ქადაგებ?“

ალლაჰის შუამავალმა სურა „ენამიდან“ ეს აიათები წაუკითხა:

قُلْ تَعَالَوْاْ أَتْلُ مَا حَرَّمَ رَبُّكُمْ عَلَيْكُمْ أَلاَّ تُشْرِكُواْ بِهِ

شَيْئاً وَبِالْوَالِدَيْنِ إِحْسَاناً وَلاَ تَقْتُلُواْ أَوْلاَدَكُم مِّنْ

إمْلاَقٍ نَّحْنُ نَرْزُقُكُمْ وَإِيَّاهُمْ وَلاَ تَقْرَبُواْ الْفَوَاحِشَ

مَا ظَهَرَ مِنْهَا وَمَا بَطَنَ وَلاَ تَقْتُلُواْ النَّفْسَ الَّتِي

حَرَّمَ اللّهُ إِلاَّ بِالْحَقِّ ذَلِكُمْ وَصَّاكُمْ بِهِ لَعَلَّكُمْ تَعْقِلُونَ

وَلاَ تَقْرَبُواْ مَالَ الْيَتِيمِ إِلاَّ بِالَّتِي هِيَ أَحْسَنُ حَتَّى يَبْلُغَ أَشُدَّهُ

وَأَوْفُواْ الْكَيْلَ وَالْمِيزَانَ بِالْقِسْطِ لاَ نُكَلِّفُ نَفْساً إِلاَّ

وُسْعَهَا وَإِذَا قُلْتُمْ فَاعْدِلُواْ وَلَوْ كَانَ ذَا قُرْبَى وَبِعَهْدِ

اللّهِ أَوْفُواْ ذَلِكُمْ وَصَّاكُم بِهِ لَعَلَّكُمْ تَذَكَّرُونَ

وَأَنَّ هَذَا صِرَاطِي مُسْتَقِيماً فَاتَّبِعُوهُ وَلاَ تَتَّبِعُواْ السُّبُلَ

فَتَفَرَّقَ بِكُمْ عَن سَبِيلِهِ ذَلِكُمْ وَصَّاكُم بِهِ لَعَلَّكُمْ تَتَّقُونَ

**„უთხარი შენ: მოდით და წაგიკითხავთ იმას, რაც აგიკრძალათ ღმერთმა თქვენმა: რომ არაფერი თანაუზიაროთ მას და კეთილ მოეპყრათ მშობლებს, არ დახოცოთ შვილნი თქვენნი სიდუხჭირის გამო. მხოლოდ ჩვენ გაძლევთ სარჩოს თქვენც და მათაც; და არ გაეკაროთ სიბილწეს, ცხადსაც და დაფარულსაც, და არ მოკლათ სულიერი, რომელიც აკრძალა ალლაჰმა, გარდა სამართალის აღდგენისა . აი, ასე დაგიწესათ თქვენ, ეგების მოუხმოთ გონებას!**

**და არ მიეკაროთ ობლების ქონებას, სანამ სრულწლოვანებას მიაღწევენ, გარდა სასიკეთოდ; და შეასრულეთ ზომა და წონა ჭეშმარიტად, ჩვენ არ ვაკისრებთ არც ერთ სულიერს, გარდა რაც ძალუძს. და როცა თქვენს აზრს გამოთქვამთ, იყავით სამართლიანნი, თუნდ ნათესავი იყოს. და შეასრულეთ თქვენ ალლაჰის აღთქმა. აი, ასე დაგიწესათ მან, ეგების გულისხმაჰყოთ თქვენ!“**

**და უეჭველად, ესაა გზა ჭეშმარიტი, გაჰყევით მას და არ გაჰყვეთ გზებს, რომელიც დაგაშორებთ თქვენ მასთან. აი, რას გიწესებთ იგი, ეგების დაცული იქმნეთ ყოველივე ცუდისაგან!“**[27]

მეფრუყმა უთხრა: „ყურეიშელო ძმაო! შენ კიდევ რას ქადაგებ? ღმერთმანი, ეს ადამიანის სიტყვები არ არის! ესენი ადამიანის სიტყვები რომ ყოფილიყო, ჩვენ მას მაშინვე მივხვდებოდით!“

ამჯერად ალლაჰის შუამავალმა ﷺ შემდეგი აიათი წაუკითხა:

27. სურა ენლამი, აიათები 151-153.





إِنَّ اللَّهَ يَأْمُرُ بِالْعَدْلِ وَالإِحْسَانِ وَإِيتَاء ذِي الْقُرْبَى وَيَنْهَى عَنِ الْفَحْشَاء وَالْمُنكَرِ وَالْبَغْيِ يَعِظُكُمْ لَعَلَّكُمْ تَذَكَّرُون

**„უეჭველად, ალლაჰი ბრძანებს სამართლიანობას, სიკეთის კეთებას და ნათესავებზე დახმარებას. და კრძალავს სიძვას, გასაკიცხ ქმედებებს და უსამართლობას. იგი შეგაგონებთ თქვენ, ეგების გულისხმაჰყოთ!“**[28]

მეფრუქმა აღფრთოვანება ვერ დამალა:

„ყურაიშო ძმაო! ღმერთმანი მე შენ ყველაზე მაღალი ზნეობა და ყველაზე ლამაზი ქმედებები მიქადაგე! ტომი, რომელიც შენზე მატყუარაოო — ამბობს ცილისმწა-მებელია!“

ტომის წინამძღოლთაგან ჰანიმ და მესენნამაც იგივე პასუხები გასცეს, მაგრამ თქვეს, რომ სანამ ტომებს არ შეხვდებოდნენ, ამ შეთავაზებას ვერ მიიღებდნენ. ამასთანავე ქისრასა და სპარსეთიდან ხელშეკრულების გაფორმების გამო უკმაყოფილო იქნებოდნენ.

მიუხედავად იმისა, რომ სინდისი ამას კარნახობდა, იმის შიშით მოგება შეგვიწყდება და თავს ზარალი დაგვატყდებაო, ალლაჰის შუამავლის წინადადება უარყვეს!

თენიქ იბნ აბდულლაჰი ასე გადმოგვცემს:

„ზულმეჯაზის ბაზრობაზე ალლაჰის შუამავალი დავინახე. მას წითელი ტანსაცმელი ემოსა, ადამიანებს ხმამაღლა მიმართავდა:

„ადამიანებო! ლა ილაჰე ილლალლაჰ“ — თქვით და გადარჩებით!“

28. სურა ნაჰლი, აიათი 90.

ერთი კაცი კი ქვით ხელში მას მისდევდა და ყვიროდა:

„ადამიანებო, ფრთხილად! მას არ მოუსმინოთ, რადგანაც ის მატყუარაა!“

ქვების მოხვედრის გამო ალლაჰის შუამავალს ფეხებიდან სისხლი სდიოდა.

იქ მყოფებს ვკითხე:

„ეს კაცი ვინ არის-მეთქი?“

„აბდულმუთალიბის შთამომავალთაგან ერთი ახალგაზრდააო,“ — მიპასუხეს.

„ვინც უკან მიჰყვება და ქვებს ესვრის, ის ვინ არის-მეთქი?“

„ის მისი ბიძა აბუ ლეჰებია.“[29]

წმინდა შუამავლის მიერ ისლამის ქადაგებასთან დაკავშირებულ ერთ შემთხვევას მუდრიქ ელ-ეზდი ასე გადმოგვცემს:

„მამასთან ერთად ჰაჯად წავედი. როცა მინაში გავჩერდით, ერთ შეკრებას გადავაწყდი. მამას ვკითხე:

„ეს ჯამაათი რისთვის შეკრებილა-მეთქი?“

„თავიანთი ტომის რწმენის უარმყოფელი ამ კაცის გამო.“ — მიპასუხა მამამ.

რომ მიმითითა, იქითკენ გავიხედე და ალლაჰის შუამავალი დავინახე. ის ამბობდა:

„ადამიანებო! ლა ილაჰე ილლალლაჰ“ — თქვით და გადარჩებით!“

29. ჰაქიმი, II, 668, იბნ ესირი, უსდულ-გაბე, III, 71.





ადამიანებისგან კი მას ვინ სახეში აფურთხებდა, ვინ თავში მიწას აყრიდა, ვინაც კიდევ ლანძღავდა. ეს მდგომარეობა შუადღემდე გაგრძელდა. ამ დროს ერთი ქალიშვილი მოვიდა წყლით სავსე ჭურჭლითა და ცხვირსახოცით ხელში, ტიროდა.

ალლაჰის შუამავალმა წყლის ჭურჭელი აიღო, წყალი დალია, ხელ-პირი დაიბანა, თავი ასწია და უთხრა:

„შვილო, საყელო თავსაფრით დაიფარე! ნუ გეშინია მამის გამო!“

ის ქალიშვილი ვინ არის მეთქი, ვიკითხე.

„მისი ქალიშვილი ზეინაბიაო“, — მიპასუხეს.[30]

წმინდა ზეინაბმა, წმინდა ფატიმამ და წმინდა შუამავლის ﷺ სხვა ქალიშვილებმა ბავშვობა და ახალგაზრდობა ისლამისთვის ყველაზე სუსტ, მუსლიმებისთვის ყველაზე მტანჯველ პერიოდში გაატარეს. ალლაჰის შუამავლისა და მუსლიმების თავსდამტყდარი უბედურება ზეინაბსა და მის დებსაც სწვდებოდა. როცა მამა სახლიდან მიდიოდა აღელვებულები კარებთან ელოდებოდნენ ან ფეხდაფეხ უკან მიჰყვებოდნენ და მის დაცვას ცდილობდნენ.

წმინდა მუჰამმედ ﷺ შუამავლის შვილები დედის — წმინდა ხატიჯეს გარდაცვალების შემდეგ, მამას ეხმარებოდნენ, მის ტანჯვას იზიარებდნენ, მის მიერ გადატანილი წვალების გამო დამწუხრებული ტიროდნენ და ცრემლებს ღვრიდნენ, ფატიმა სისხლს წმენდდა, ზეინაბს წყალი მოჰქონდა და ხელ-პირს აბანინებდა. წლების განმავლობაში ამგვარი აფორიაქებული ცხოვრებით ცხოვრობდნენ.

30. იბნ ესირი, უსდულ-გაბე, V, 130, ჰეისემი, VI, 21.

როცა უქაზის ბაზრობაზე ალლაჰის შუამავალმა ისლამი იქადაგა, იქ ძალიან ბევრ ტომთაგან ერთ-ერთი ამირ იბნ სასას შთამომავლები იყვნენ. მათ უთხრა:

„მე ალლაჰის შუამავალი ვარ! თქვენთან რომ მოვიდე, სანამ ღმერთის ბრძანებებს ხალხთან მივიტან და შუამავლობის მისიას აღვასრულებ, დამიცავთ? თქვენს შორის არავის შევაწუხებო."

„ჩვენ შენ არც ჩვენს გვერდიდან გაგდევნით და არც გირწმუნებთ, მხოლოდ დაგიცავთ, სანამ შენს ქადაგებას აღასრულებო", — უთხრეს.

ამ დროს მოვიდა ამ ტომის ერთი წარმომადგენელი, სახელად ბეიჰარა. როცა მან გაიგო წმინდა შუამავალზე ვინც იყო, თავისთვის ჩაილაპარაკა:

„ღმერთმანი ამ კაცის ყურაიშებისგან წამოყვანა რომ შევძლო, მისი წყალობით ყველა არაბ ტომზე მაღლა ვიდგები!" შემდეგ ალლაჰის შუამავალს მიუბრუნდა და ჰკითხა:

„თუკი ჩვენ შენ შეგითანხმდებით და ალლაჰი შენს მოწინააღმდეგეებზე ძლევამოსილს გაგხდის, შენს შემდეგ მმართველობა ჩვენ დაგვრჩება?"

წმინდა მუჰამმედ შუამავალმა  უპასუხა:

„საქმე ალლაჰის ხელშია! ის ადამიანს რასაც უნდა თავისი სურვილისამებრ აძლევს!"

„ჩვენი გულმკერდი შენს სასიკეთოდ მთელი არაბების ისრების სამიზნედ იქცევა, თუკი ალლაჰმა შენ ძლევამოსილად შეგქმნა, მეთაურობას სხვას უბოძებს განა?!

ასე ჩვენი საქმე არ გამოვა,“ — თქვა ბეიჰარამ და შემდეგ ტომს მიუბრუნდა:

„ამ ბაზრობაზე არავინ ვიცი ისეთი, ვინც თქვენზე ცუდი მონაპოვარით ბრუნდებოდეს უკან! ყველა არაბი ტომის წინააღმდეგ გამოხვალთ? მას თავის ტომზე უკეთ არავინ იცნობს. მის ტომს მისგან სიკეთე რომ ენახა, მას ყველაზე უკეთ უპატრონებდა!“ შემდეგ წმინდა შუამავალს მიმართა:

„ახლავე ადექი და წადი აქედან!“

ალლაჰის შუამავალი მათ გაეცალა და აქლემზე შეჯდა. ამ დროს ბეიჰარამ აქლემს მკერდში რაღაც უჩხვლიტა. აქლემი შეხტა და წმინდა შუამავალი ძირს ჩამოაგდო.

მუსლიმმა ქალმა დუბაა ბინთ ამრმა, როგორც კი მუჰამმედ შუამავლისთვის გაკეთებული ეს საქციელიდაინახა, დაიძახა:

„ამირის დინასტიავ! თქვენს თვალწინ ალლაჰის შუამავალს ასე აწუხებენ და ნუთუ თქვენს შორის არავინაა ისეთი, რომ ჩემი გულისთვის ის დაიცვას.“

მისი ბიძაშვილებისგან სამი პიროვნება მაშინვე წამოვარდა და საძაგელ ბეიჰარას ეცა.

ამ ამბის შემდეგ ალლაჰის შუამავალი ﷺ მათთვის ღმერთს შეევედრა:

„ჩემო ალლაჰო! ამათ ბარაქა უწყალობე!“

ამ ვედრების საფუძველზე ისინი გონს მოვიდნენ. საბოლოოდ მათ რწმენისთვის თავდადებულთა საფეხურამდეც კი მიაღწიეს.

ამ ტომს ერთი მეთაური ჰყავდა. ის მოხუცებულობის გამო ჰაჯობას ვერ უერთდებოდა. როცა მისი ტომი სამშობლოში დაბრუნდა, მას მოუთხრო ყველაფერი, რაც მოხდა. მოხუცმა ხელები მაშინვე თავზე შემოირტყა:

„ამირის შთამომავლებო! ამ ხელიდან გაშვებულ შანსს როგორ აინაზღაურებთ? ალლაჰს, რომელიც ყველანაირი ძალის მფლობელია, ვფიცავ, რომ ებრაელთაგან დღემდე ტყუილ-უბრალოდ არავის უთქვამს შუამავალი ვარო! რა თქმა უნდა მისი ნათქვამი სიმართლე და ჭეშმარიტებაა! თქვენი და მისი ბედნიერი შეხვედრა სად მოხდა?“

მიუხედავად ყველა თავსდამტყდარი უსიამოვნო მოვლენისა, ალლაჰის შუამავალს უკან არ დაუხევია, ადამიანებს რწმენას მაინც უქადაგებდა და ბაზრობაზე მი ყველა ტომს ჭეშმარიტების გზაზე დადგომას სთავაზობდა.

## წმინდა შუამავლისა და წმინდა სევდეს ქორწინება

წმინდა სევდე, სექრან იბნ ამრის ცოლი იყო. როცა მუსლიმების წვალება დაიწყეს, ისინი ეთიოპიაში გადავიდნენ. სექრანი ცოტა ხნის შემდეგ იქ გარდაიცვალა. წმინდა სევდემ ისლამის საკითხში ერთგულება და თავგანწირულობა გამოიჩინა და ამით ალლაჰის შუამავლის კეთილგანწყობა მოიპოვა. იმისათვის, რომ ის უსამართლობის მსხვერპლი არ გამხდარიყო, წმინდა შუამავალმა მასზე დაქორწინება გადაწყვიტა.





მუჰამმედ შუამავლისა ﷺ და სევდეს მაშვალი ოსმან იბნ მაზუნის ცოლი ჰავლე იყო.

ჰავლე ხათუნმა როგორც კი ქორწინების შესახებ წმინდა სევდეს მამას ამცნო, მან თქვა:

„მუჰამმედი მართლაც  ღირსეული ქმარი იქნება!“ და მათ ქორწინებას დაეთანხმა.

სევდე ხათუნი იმის გამო, რომ გარდაცვლილი ქმრისგან ხუთი თუ ექვსი პატარა ბავშვი დარჩა, წმინდა შუამავალთან ﷺ ქორწინებას ვერ ბედავდა.

წმინდა შუამავალმა ﷺ მას როგორც კი მერყეობა შეამჩნია, „შენს ჩემთან დაქორწინებას ხელს რა უშლისო?“

— ჰკითხა.

წმინდა სევდემ უპასუხა:

„ღმერთმანი, ალლაჰის შუამავალო, მე შენზე ძვირფასი ამქვეყანაზე არავინ მყავს! შენთან დაქორწინებაში ხელი რამ შეიძლება შემიშალოს? ეს პატარა ბავშვები დილა-საღამოს ყვირილით შენ შეგაწუხებენ და ამის მეშინიაო. წინააღმდეგ შემთხვევაში ამ ქორწინებას შენს სასიამოვნებლად სიხარულით დავეთანხმებოდი.“[31]

ეს ქორწინება შუამავლობის მისიის მეათე წელს რამაზნის თვეში მოხდა.

სევდე წმინდა შუამავალს ﷺ დიდი მზრუნველობით ეპყრობოდა, მას უნაკლოდ ემსახურებოდა. ის წმინდა შუამავლისთვის ﷺ ცხოვრების ამხანაგი იყო მაშინ, როცა ის მარტოდ დარჩა. დედის სითბოსა და ალერსს მოკლე-

31. იბნი სადი, VIII, 53-57, აჰმედი 1, 318-319, VI, III, ჰეისემი, IV, 170.

ბულ ალლაჰის შუამავლის პატარა ქალიშვილებსაც დიდი სიყვარულით და მზრუნველობით ეპყრობოდა, ისინი დედობრივი გრძნობით აღზარდა.





# შუამავლობის მისიის მეთერთმეტე წელი

## შეხვედრა აქაბეში

ღამე იყო...

ქაабას მოსანახულებლად მოსული მედინელების ექვსკაციანი ჯგუფი აქაბეს უბანში წმინდა შუამავალს ﷺ შეხვდა. მის ნათელ სახეს რომ შეხედეს, „ეს რა ლამაზი ადამიანიაო!“ — ერთმანეთს გადაულაპარაკეს. მათ გულში იმ მომენტში ენით აუწერელი სიამოვნების მიმნიჭებელმა და სიყვარულის ყლორტების გამხარებელმა წყალობის წვეთებმა დაიწყეს დინება. ამ დროს მათთან მიახლოებულმა წმინდა შუამავალმა ﷺ შუამავლობის მოვალეობის მიზეზით, ისე როგორც ყველას, ისლამის ქადაგების მიზნით გამოელაპარაკა.

„ცოტა ხანს ჩამოვსხდეთ, ვილაპარაკოთ!“- უთხრა მათ.

მედინელ, იღბლიან ექვსკაციან ჯგუფს, იმ კაცთან ლაპარაკის შესაძლებლობა მიეცათ და ეს წყალობად ჩათვალეს. წმინდა შუამავლის ირგვლივ მაშინვე ისე ჩამოსხდნენ, როგორც პეპლები დაეხვევიან ხოლმე შუქს.

ალლაჰის შუამავალმა ﷺ მათ ყურანიდან აიათები წაუკითხა და ისლამი უქადაგა. უთხრა, თუკი უნდათ მოიპოვონ ორთავ ქვეყნად ბედნიერება, ამისათვის საჭიროა დაეთანხმონ ამ რწმენის ქადაგებას.





მედინელებს წინაპრებისაგან გაეგოთ, რომ ახლოს იყო შუამავლის მობრძანება. ამავე დროს მეზობელი ებრაელებისაგანაც ეს ხშირად ესმოდათ. როცა წმინდა შუამავლის ქადაგება მოისმინეს, ერთმანეთს უთხრეს:

„ამხანაგებო! ღმერთმანი ეს ის შუამავალია, რომლის მობრძანებითაც ებრაელები ჩვენ გვემუქრებოდნენ! ფრთხილად, ებრაელებმა მისი ჩვენზე ადრე არ ირწმუნონ!“

წმინდა შუამავლის ﷺ ნათელ სახეს, რომელმაც პირველი შეხედვისთანავე გააოცა ისინი, კიდევ ერთხელ შეხედეს და შეიმეცნეს, რომ მისი მონათხრობი ჭეშმარიტება იყო და ღვთიურ მიპატიჟებაზე თქვეს: „დიახ“. ყველამ ერთად წარმოთქვა გამუსლიმებისთვის საჭირო სიტყვები:

أَشْهَدُ أَنْ لاَ اِلَهَ اِلاَّ اللهَ وَ أَشْهَدُ أَنَّ مُحَمَّدًا عَبْدُهُ وَرَسُولُهُ

**„არ არსებობს ღვთაება გარდა ალლაჰისა, მუჰამმედი კი მისი მონა-მსახური და შუამავალია.“**

წმინდა შუამავალმა ﷺ მათ ჰკითხა, რომ ის როცა მუსლიმებთან ერთად მედინაში ჩავიდოდა, დაეხმარებოდნენ თუ არა.

პირველმა მედინელმა მუსლიმებმა კი უპასუხეს, რომ ევსა და ჰაზრეჯის ტომებს შორის საშინელი ომი იყო, მათ შორის მტრობას უკიდურეს ზღვრამდე მიეღწია და თუ კი ისინი ამ წელში ჩავიდოდნენ მედინაში, მათ დაბრკოლების გარეშე ვერ დაეხმარებოდნენ. ამიტომ ერთი წელი ვადა ითხოვეს! მედინელებმა სიტყვა მისცეს,

რომ ისლამს იქადაგებდნენ და მომავალ წელს ჰაჯობის პერიოდში კვლავ ჩამოვიდოდნენ.

ეს პატარა რწმენის ქარავანი თავიანთ ქვეყანაში სულ სხვაგვარი სიხარულითა და სიმშვიდით დაბრუნდა, უმეცრების ჭუჭყისგან განწმენდილი და ჩიტივით შემსუბუქებული. როცა მედინაში ჩავიდნენ, წმინდა შუამავლის შესახებ თხრობა და ადამიანებისთვის ისლამის ქადაგება დაიწყეს. მედინაში ერთი სახლიც კი არ დარჩენილა, სადაც არ მისულან და წმინდა შუამავალი არ უხსენებიათ.

## მომზადება ცად ამაღლებისთვის (მირაჯისთვის)

ცად ამაღლების ღამეს წმინდა შუამავალი ﷺ ღმერთთან შეხვედრისთვის მოსამზადებლად რწმენითა და სიბრძნით მესამეჯერ აღივსო.

ალლაჰის შუამავალი ﷺ ამ შემთხვევას ასე გადმოგვცემს.

*„მე ქააბაში ჰათიმის ნაწილში ვიწექი. ძილ-ღვიძილში ვიყავი, როცა ვიღაც მოვიდა, მკერდი გამიყო, გული ამომიღო (ამ დროს შუამავალმა თავის მკერდზე მიუთითა). შემდეგ რწმენითა და სიბრძნით სავსე ოქროს ჭურჭელი (ჩვეულებრივი წყლითა და ზემზემით) გაწმინდეს, რწმენითა და სიბრძნით აავსეს და კვლავ თავის ადგილას დააბრუნეს.“*[1]

1. ბუჰარი. ბედულ-ჰალქი 6, ენბია, 22, 43, მუსლიმი, იბნ 264.





## უბადლო გამასპინძლება: ცად ამაღლება

ცად ამაღლება ჰიჯრამდე თვრამმეტი თვით ადრე მოხდა.

ცად ამაღლება არის ღვთიური საზომით განხორციელებული წყალობა, რომლის დროსაც ადამიანისთვის ყველა ფარდა აიხადა და ის შემეცნების მეორე მხარეს აღმოჩნდა. ადამიანური საზომით დროსა და ადგილის ცნებები გაქრა და მილიარდობით წელს, მარადიულ სასწაულად დარჩენილი მირაჯი განხორციელდა.

سُبْحَانَ الَّذِي أَسْرَى بِعَبْدِهِ لَيْلاً مِّنَ الْمَسْجِدِ الْحَرَامِ

إِلَى الْمَسْجِدِ الأَقْصَى الَّذِي بَارَكْنَا حَوْلَهُ لِنُرِيَهُ مِنْ آيَاتِنَا إِنَّهُ

هُوَ السَّمِيعُ البَصِير

**„დიდება იმას, რომელმაც ღამით გადაიყვანა თავისი მსახური მესჯიდი ჰარამიდან მესჯიდი აყსაში, რომლის შემოგარენიც ჩვენ დავლოცეთ, რათა გვეჩვენებინა მისთვის ნაწილნი ჩვენი სასწაულნისა. უეჭველად, იგია ყოვლისმსმენი, ყოვლისმხედველი!“**[2]

აიათებში გამოხატული მნიშვნელოვანი და გასაოცარი საქმეების მნიშვნელობაზე ყურადღების მისაქცევად განწმენდით დაიწყო. ყურანის კომენტატორების გადმოცემით, „სუბჰანე“ გამოხატავს, რომ უდიდესი ღმერთი სრულიად თავისუფალია ნაკლოვანებებისაგან. ასევე ღმერთის არაჩვეულებრივი ქმნილების მიმართ გაოცე-

2. სურა ისრა, აიათი 1.

ბის გამომხატველადაც გამოიყენება. ამავე დროს მნიშვნელოვანი მტკიცებულებათაგანია:

1. ცად ამაღლების მოვლენის განდიდება და დადასტურება, გულების განწმენდის საფუძველია. ეს დაიცავს ადამიანს იმისგან, რომ ღმერთი მის გაჩენილთაგან რაიმეს არ მიამსგავსოს, მის ფიზიკურობაზე არ იფიქროს.

2. ვისაც ეს წარმოუდგენლად მიაჩნია, მათ მიმართ მტკიცებულებაა იმისა, რომ ღმერთი ყოველგვარი უუფლებობისა და უსუსურობისაგან შორსაა.

აიათის გაგრძელებაში ღამეს ყურადღება ექცევა, რადგანაც ამაღლება ღამის მგზავრობაა. ზეშთაგონების უმრავლესობა ღამითაა მოვლენილი. დამამტკიცებელი დიდი და მნიშვნელოვანი მოვლენები ყოველთვის ღამე ხდებოდა. არასავალდებულო ღვთისმსახურების განთიადისას ან ღამე შესრულება უმაღლესი ღვთისმსახურებაა.

მესჯიდ აყსა და მისი შემოგარენი წმინდა ადგილადაა გამოცხადებული:

1. რწმენისა და ამქვეყნიური ბედნიერებითაა დალოცვილი გარშემო სიმწვანე და წყაროებია.

2. ძალიან ბევრ შუამავალს იქ უცხოვრია და ამ მიზეზებით ზეშთაგონების მოვლენის ადგილად ქცეულა.

3. ცად ამაღლების შემთხვევის მიზეზითაც ღმერთის მიერ დალოცვილია.

ამ მგზავრობისას უდიდესმა ღმერთმა, თავის მონამსახურსა და შუამავალს — მუჰამმედს, ძალიან ბევრი გასაოცარი შემთხვევა აჩვენა.





იმ ღამით ალლაჰის შუამავალი ﷺ მესჯიდი აქსაში ყველა შუამავლის იმამი გახდა და ნამაზი ალოცა.

როგორც აბუ ჰურეირე გადმოგვცემს, ცად ამაღლების ღამეს წმინდა შუამავალს ორი ფინჯანი მიართვეს: ერთი ღვინით იყო სავსე, მეორე კი — რძით. წმინდა შუამავალმა შეხედა და რძის ფინჯანი არჩია. ამის შემდეგ ჯებრაილმა თქვა:

„ალლაჰს მადლობა, რომელმაც შენ ადამიანის შექმნის მიზნისთვის შესაფერისი მიმართულება მოგცა. სასმელით სავსე ჭიქა რომ აგეღო, შენი მიმდევრები გაუკუღმართდებოდნენ.“ [3]

ალლაჰის შუამავალი ამგვარად ყველა მის მიმდევარს წარმოადგენს და მათი წარმატებების წყაროა. აქ რძე — ხასიათს, ღვინო კი — ქვეყნისადმი სურვილს წარმოადგენს.

უდიდესი ღმერთი აიათში ასე გადმოგვცემს:

وَمَا يَنطِقُ عَنِ الْهَوَى

**„და არც მეტყველებს თავისი ნებით.“**[4]

წმინდა შუამავალი ﷺ საკუთარი სურვილებით და აზრებით კი არა, ალლაჰის სურვილით ქადაგებს.

აუცილებლად გასაკეთებელი უდიდესი ღმერთის სურვილია და ალლაჰის შუამავალი მისი წარმომადგენელია. აქ როცა უდიდესმა ალლაჰმა მის საყვარელს რძე აარჩევინა, ის ყველაზე მაღალი ზნეობისკენ მიმართა.

3. მუსლიმი, იმანი 272, ეშრიბი 92.
4. სურა ნეჯმი, აიათი 3.

ამავე დროს ეს ჰადისი მულისმანების სულიერებასაც გვიჩვენებს.

ცად ამაღლების შემთხვევით მესჯიდი ჰარემიდან მესჯიდი აქსაში წაყვანილ შუამავალს უდიდესი პატივი მიეგო. მან მესჯიდი აქსადან წმინდა ჯებრაილის ხელმძღვანელობით „სიდრეი მუნთეჰამდე“ (ყველაზე მაღალი საფეხური, იმის შემდეგ ღმერთია) ამაღლდა.

წმინდა შუამავალი ﷺ ამ ამბავს ასე გადმოგვცემს:

„მე ქააბას ჰათიმის ნაწილში, ნახევრად მძინარეს, პატარა, თეთრი ცხოველი მომიყვანეს. ეს ბურაქი იყო. წინა ფეხს დებდა ყველაზე ბოლო წერტილში, რომელსაც თვალი ხედავდა და გზას ასე სერავდა. მე მასზე შემსვეს! ამგვარად წამიყვანა ჯებრაილმა მე. ზეცის თაღამდე მივედით. კარების გახსნა ითხოვა.

„ვინ მოვიდა!“ — იკითხეს.

„ჯებრაილი!“ — იყო პასუხი.

„შენთან ერთად ვინ არის?“

„მუჰამმედი!“

„მას ცად ამაღლების მიწვევა გაეგზავნა?“

„დიახ!“

„კეთილი იყოს თქვენი მობრძანება! ეს შესანიშნავი სტუმრობაა!“ და კარები გაიღო.

კარები როგორც კი გავიარეთ, იქ წმინდა ადამი დავინახე.

„ეს თქვენი მამა ადამია. მას მიესალმეო!“ — მითხრეს.





მეც მივესალმე. თვითონაც მომესალმა. შემდეგ კი მითხრა:

„ღვთისმოსავო შვილო, კეთილი იყოს შენი მობრძანება! ღვთისმოსავო შუამავალო, კეთილი იყოს შენი მობრძანება!“

შემდეგ წმინდა ჯებრაილმა მე უფრო მაღლა ამიყვანა და ზეცის მეორე საფეხურზე ავედი.  იქ წმინდა იაჰიასა და წმინდა ისას შევხდი. ისინი დეიდაშვილები იყვნენ.

შემდეგ ჯებრაილმა მე ზეცის მესამე საფეხურზე ამიყვანა და იქ წმინდა იუსუფს შევხდი. მეოთხე საფეხურზე — წმინდა იდრისს, მეხუთე საფეხურზე — ჰარუნს, მეექვსე საფეხურზე კი — წმინდა მუსას, რომელმაც სიხარულით შესძახა.

„ღვთისმოსავო ძმაო, კეთილი იყოს შენი მობრძანება! ღვთისმოსავო შუამავალო, კეთილი იყოს შენი მობრძანება!“

მას რომ გავცდით, ატირდა. ჰკითხეს:

„რატომ სტირი!“

„იმიტომ, რომ ჩემს შემდეგ ერთი ახალგაზრდა შუამავა-ლი გახდა. მისი მიმდევრებისაგან სამოთხეში შემსვლელი უფრო მეტია, ვიდრე ჩემი მიმდევრებისგანო!“ —უპასუხა მან.

შემდეგ ჯებრაილმა მეშვიდე საფეხურზე ამიყვანა, სადაც იბრაჰიმს შევხდი.

ჯებრაილმა მითხრა:

„ეს შენი წინპარი — იბრაჰიმია, მიესალმე მას!“

მივესალმე, თვითონაც მომესალმა. შემდეგ მითხრა:

„ღვთისმოსავო შვილო, კეთილი იყოს შენი მობრძანება, ღვთისმოსავო შუამავალო, კეთილი იყოს შენი მობრძანება!“ „მუჰამმედ! შენს მიმდევრებს ჩემგან სალამი გადაეცი და შეატყობინე, რომ მათთვის სამოთხის მიწები ძალიან ლამაზია, წყალი ძალიან ტკბილია. მათი ადგილი ძალიან ფართო და სწორია. უთხარი, სამოთხეში ბევრი ხე დარგონ. სამოთხის ხეები —*„სუბჰანალლაჰი ველ ჰამდუ ლილლაჰი ვე ლა ილაჰე ილლალლაჰუ ალლაჰუ ექბერ!“ — წარმოთქმააო.*

ამის შემდეგ ჯებრაილმა სიდრეი მუნთაჰამდე ამიყვანა. იქ ხილი — (იემენის) ჰეჯერის დოქის მსგავსად მსხვილი იყო, ფოთლებიც — სპილოს ყურების მსგავსი.

მან მითხრა:

„აი, ეს სიდრეი მუნთეჰაა.“

იქ ოთხი მდინარე იყო.

„ესენი რა არის, ჯებრაილ? — ვკითხე მე.

„ეს ორი მდინარე სამოთხის ორი მდინარეა, გარე კი — ნილოსი და ევფრატიო!“ [5] —მიპასუხა ჯებრაილმა და ცოტა ხნის შემდეგ დაამატა:

---

5. ალლაჰის შუამავლის მხრიდან, ერთი შეხედვით, ნილოსისა და ევ - რატის სამოთხეში ხილვის აზრი, ნიშნავს შემდეგს: ისლამის ნათელი დედამიწაზე ვრცელდება. ისლამი ნილოსისა და ევფრატის აუზებთან გაბატონდება. ის მხარეები ირანელების ცეცხლთაყვანისმცემლობისა და ბიზანტიელების ღმერთის სამობისგან გათავისუფლდება, ამ დაბლობის მოსახლეობა ერთიან დროშას შექმნის და დაბლობის მოსახლეობას მოემსახურება. (ბუჰარი, ბედულ - ჰალქი, 6, ენბია, 22, 43, მენაქიბულ ენსაია, 42, მუსლიმი, იმანი, 264, თირმიზი, თეფსირი 94, დეავათი 58, ნესაი, სალათი, II, აჰმედი, V, 416).

„ეი, ალლაჰის შუამავალო! ამას იქეთ მარტო წახვალ!“

*„რატომ ჯებრაილ!“ - ვკითხე გაკვირვებულმა.*

*მან ასე მიპასუხა:*

*უდიდესმა ღმერთმა მე აქამდე მოსვლის ნება დამრთო. აქედან წინ ერთ ნაბიჯსაც თუ გადავდგამ, დავიწვები და ნაცრად ვიქცევი!“*

ამის შემდეგ მგზავრობა ალლაჰის შუამავალმა მარტოდ გააგრძელა. მას გასაოცარი რამეები შესთავაზეს, ღმერთის სილამაზით მიეგო პატივი.

ამ მგზავრობის არაჩვეულებრივობის ღირსეულად გამოხატვა ფანტაზიის კი არა, ჭეშმარიტების ადამიანის შემეცნებაში შეღწევის მსგავსად ძნელი თვისობრიობაა. ჭეშმარიტება და ნამდვილი არსი ალლაჰსა და მის საყვარელს შორის მარადიულ საიდუმლოდ დარჩენილი მშვენიერი ბედია, სრულიად „უცხო სამყაროს“ პირობების შიდა განაწესის დადასტურებაა.

ამასთან ერთად, ალლაჰსა და მის შუამავალს შორის ეს საუცხოო საიდუმლო გამოვლინება, ზეშთაგონებით თანამოსაუბრესთან ღმერთის უსასრულო ძალის, დიდებულებისა და სამფლობელოს წარმოდგენაა.

ასევე ცად ამაღლების შემთხვევა წმინდა შუამავლისთვის ტაიფში გამოვლილი ტანჯვა-წამების შედეგად გულში ჩაბუდებული მწუხარების სიხარულით შეცვლისკენაა მიმართული.

დროისა და ადგილის შეგრძნების გარეშე განხორციელებული ამ ღვთიური გამოვლინების ადამიანის აზ-

როვნებისთვის სრულად შეცნობა შეუძლებელია. ამგვარად შუამავალი ადამიანის შემეცნების მგრძნობიარე და გამორჩეული თემების წარმოსახვისა და დაძაბვისაგან დაიფარა.

წმინდა შუამავალმა ﷺ ყველა შუამავალთან შედარებით ღმერთის არაჩვეულებრივი საჩუქარი მიიღო და ცად ამაღლდა, დროისა და ადგილის შეგრძნების გარეშე სამყაროში ღმერთს მიუახლოვდა.

فَكَانَ قَابَ قَوْسَيْنِ أَوْ أَدْنَى

**„ამრიგად იყო ორი ისრის მანძილზე, ან უფრო ახლოს.“[6]**

ამ მოვლენას სულ მცირედაც თუ დავაკვირდებით, რომ წმინდა მუსა იმ შუამავლების რიცხვს განეკუთვნება, რომელთაც ალლაჰის მიცემული დავალება ყველაზე კარგად შეასრულეს, თუკი გავიხსენებთ მას წილად რაც ხვდა, ნათელი გახდება, რომ ალლაჰის საფეხურებზე წმინდა შუამავლის ამაღლებულ ადგილს და მისთვის მინიჭებულ უფლებამოსილებასა და ძალის ხარისხს ცოტა ვინმე თუ შეიცნობს.

მეორე მხრივ, მუსას წმინდა ადგილას ფეხსაცმელების გახდა ებრძანა და ფეხებს იქაური ნაყოფიერების სარგებელი მიეცა. მაგრამ ალლაჰის შუამავლის ცად ამაღლების ღამეს პირიქით მოხდა:

6. სურა ნეჯმი, აიათი 9.





„ძვირფასო, არშის საფენზე ფეხსაცმლით გაიარე, რომ არში ღირსი გახდეს შენი ფეხსაცმლის მტვრის დადებისა და არშის ნათელს შენი ნახვის ბედნიერება ეღირსოს!“ [7]

ალლაჰი ცად ამაღლებას ყურანში ასე გადმოგვცემს:

النَّجْمِ إِذَا هَوَىَ

**„ვფიცავ, ვარსკვლავს, როცა მიეფარება!“[8]**

სურის ამ ფორმით ანუ ფიცით დაწყება ყურადღების გამახვილებაა ცად ამაღლების სამართლიანობაზე, რომელიც ურწმუნოების მიერ უარყოფილი ჭეშმარიტებაა. ეს საკითხი ფიცის შემდეგ მოვლენილ აიათში ასეა გამყარებული:

مَا ضَلَّ صَاحِبُكُمْ وَمَا غَوَى وَمَا يَنطِقُ

عَنِ الْهَوَى إِنْ هُوَ إِلا وَحْيٌ يُوحَى عَلَّمَهُ شَدِيدُ الْقُوَى

ذُو مِرَّةٍ فَاسْتَوَى وَهُوَ بِالأُفُقِ الأَعْلَى

**„არ გადაცდენილა თქვენი მოყვასი და არც წონასწორობიდან გამოსულა, და არც მეტყველებს თავისი ნებით. რამეთუ იგი მხოლოდ შთაგონებაა ზეშთაგონებული.**

7. ბურსევი, V, 170.
8. სურა ნეჯმი, აიათი 1. უდიდესი ღმერთის მიერ დაფიცებული სიტყვა ვარსკვლავთან დაკავშირებით კომენტატორების ერთი ნაწილი განმარტავს, ამათგან ყველაზე მნიშვნელოვანია, რომ „ვარსკვლავი“ წმინდა შუამავალს ან ნაწილ-ნაწილ მოვლენილ აიათებს აღნიშნავს, ე. ი. შემდეგი მნიშვნელობის მატარებელია:
1. ცად ამაღლებულ და ჩამოსულ მუჰამმედს ვფიცავ!
2. ვფიცავ ყველა იმ დროს, როცა ყურანის აიათები ზეშთაგონებით მოევლინა.

**შეასწავლა მას მტკიცე ძალის მფლობელმა, ბრწყინვალემ. ამგვარად უშუალოდ გამოუჩნდა იგი უმაღლეს კაბადონზე.“**[9]

აიათში მოცემულ სიტყვას „ისთივა“ — დაფარვის, გარშემორტყმისა და წელში გასწორების მნიშვნელობები აქვს. კომენტატორების უმეტესობა ამბობს, რომ სიტყვა „ისთივა“ ქვემდებარეა და ჯებრაილი იგულისხმებაო. ამასთან ერთად, უპირატესად მიიჩნევენ, რომ ის წმინდა შუამავალს აღნიშნავს. ამ მდგომარეობით „ისთივა“ ალლაჰის შუამავლის ﷺ პატივსა და ღირებულებას, ხარისხისა და რანგის სიმაღლეს გამოხატავს, ანუ ალლაჰის შუამავალი ყველაზე ﷺ მაღალ ცის კაბადონზე ავიდა.

ثُمَّ دَنَا فَتَدَلَّى

**„მერე მოახლოვდა, შემდეგ კი დაეშვა.“**[10]

ესე იგი ალლაჰის შუამავალი ﷺ აიყვანეს უმაღლეს საფეხურზე, სადაც არავის მიუღწევია.

წმინდა შუამავალი ﷺ ცად ამაღლებისას ცის კაბადონის ყველაზე მაღალ საფეხურზე მხოლოდ კი არ ავიდა, არამედ ალლაჰს მიუახლოვდა. ამის შედეგად ღვთიური ექსტაზის ზეგავლენა გაიზარდა, გაიზარდა და წმინდა შუამავალი ერთ წამში ყველაზე მაღალი ცის კაბადონიდან მეორე მხარეს გადაიყვანეს.

فَكَانَ قَابَ قَوْسَيْنِ أَوْ أَدْنَى

9. სურა ნეჯმი, აიათები 2-7.
10. სურა ნეჯმი, აიათი 8.





**„ამრიგად იყო ორი ისრის მანძილზე, ან უფრო ახლოს."**[11]

აიათში قَابَ قَوْسَيْنِ أَوْ أَدْنَى **„ორ მშვილდს შორის ან ცოტა უფრო ნაკლები მანძილის"** გამოხატულების მიმსგავსება. ეს იმისთვისაა საჭირო, რომ კაცობრიობაზე მაღალ ჭეშმარიტებას ადამიანის შემეცნება ჩაწვდეს.

ისლამამდელ პერიოდში არაბები ურთიერთშეთანხმების მისაღწევად ორ მშვილდს ამოიღებდნენ,შემდეგ ორივეს ტარსა და ლარს შორის ორ კუთხეს შეაერთებდნენ, შემდეგ ორივეს ერთად გამოსწევდნენ და ერთ ისარს ისროდნენ. ეს იმას ნიშნავდა რომ ერთი თუ თანახმა იქნებოდა რამეზე, მეორეც თანახმა უნდა ყოფილიყო, თუკი ერთი განრისხდებოდა, მეორეც ასევე უნდა მოქცეულიყო, ყოველივე ეს ერთიანობისა და მთლიანობის გამომხატველი შეთანხმება იყო.

ამის მიხედვით „ორ მშვილდს შორის მანძილი" თან ფიზიკური და თან მორალური მნიშვნელობის სიახლოვის მომცველი და ადამიანის შემეცნებაში ჩამწვდომი ამაღლებული ჭეშმარიტებაა. ესე იგი წმინდა შუამავალი ღმერთს ამდენად მიუახლოვდა, ყოველგვარი შუამავლის გარეშე, პირისპირ:

فَأَوْحَى إِلَى عَبْدِهِ مَا أَوْحَى

**„მაშინ ზეშთააგონა მის მსახურს რაც ზეშთაეგონა.**[12]

ამ ზეშთაგონების მნიშვნელობა შემდეგნაირადაა ახსნილი:

11. სურა ნეჯმი, აიათი 9.
12. სურა ნეჯმი, აიათი 10.

1. ნამაზი: ცად ამაღლებისას ყველაზე მნიშვნელოვანი საკითხი ნამაზის დაწესებაა. წმინდა შუამავალმა მუსას რჩევით დიად ალლაჰს თხოვნით მიმართა და დასაწყისში ფარძად დაწესებული ორმოცდაათი ნამაზი ხუთ ნამაზამდე შეამცირებინა. ამასთან ერთად, დიადმა ღმერთმა ერთ ლოცვას ათის მნიშვნელობა მიანიჭა და იმას, ვინც ხუთ ნამაზს ილოცავს, ორმოცდაათი ნამაზის სამაგიერო წყალობა მიუზღო. შემდეგ დიადმა ღმერთმა ასე ბრძანა:

„ვისაც ერთი სიკეთის გაკეთება სურს და მას ვერ შეასრულებს, იმას (ამ სიკეთის ჩაფიქრების გამო) ერთი მადლი ეწერება, იმას კი ვინც შეასრულებს — ათი.

ხოლო ვისაც ბოროტების ჩადენა სურს, მაგრამ მას ვერ შეასრულებს, ცოდვა არ ეწერება, ხოლო თუკი ბოროტებას ჩაიდენს, — ერთი ცოდვა ეწერება.“ [13]

როგორც ამ საკითხთან დაკავშირებულ ჰადისებშია გადმოცემული, დიადმა ღმერთმა დასაწყისში ორმოცდაათ ნამაზად ნაბრძანები ლოცვა, წმინდა შუამავლის თხოვნით, ხუთ ნამაზამდე შეამცირა. ამის მნიშვნელობა ისაა, რომ დღეში ორმოცდაათი ლოცვის სამართლიანობა მხოლოდ უდიდესი ღმერთის წყალობით, ამ ვალდებულების ერთის ათთან შეფარდებაა.

ამის საფუძვლად ყურანში ნაბრძანებია:

وَمَا خَلَقْتُ الْجِنَّ وَالإِنسَ إِلا لِيَعْبُدُون

13. მუსლიმი, იმანი 253.





**„და მე არ გამიჩენია ჯინები და ადამიანები, თუ არა ჩემდამი თაყვანისცემისთვის.“**[14]

ეს ნიშნავს იმას, რომ ადამიანების ძირითადი საქმიანობა ღვთისმსახურებაა. ღვთის ამ წყალობას ყველაზე სუსტმა ინდივიდმაც კი აუცილებლად უნდა მიაქციოს ყურადღება. ეს საკითხი ფასდაკლების მსგავსია. იმასთან ერთად, რომ აუცილებელი არ არის დღეში ხუთზე მეტი ნამაზის შესრულება, ამის გასაკეთებლად ნებართვა საჭირო არ არის.

სრულყოფილი მორწმუნეები ამ ფარძად დაწესებულ ხუთ ნამაზზე დამატებით ქუშლუქ, იშრაქ, ევვაბის მსგავს ნაფილე ნამაზებსაც ლოცულობენ და განსაკუთრებით კი ღამე სალოცავად დგებიან. ყველაფერი ეს, რა თქმა უნდა, ამ შემთხვევის რეზულტატია. იმის გამო, რომ ასეთი ღვთისმსახურებები ადამიანების იმ ნაწილისათვის არის, ვისაც ძალა შესწევს ამის შესასრულებლად და თანაც სიამოვნებას ღებულობს.

2. სურა „ბაყარას“ ბოლო თორმეტი აიათის ზეშთაგონებით მოვლინება მუსლიმში გადმოცემულ ჰადისებში ასეა ახსნილი:

„ალლაჰის შუამავალს (ცად ამაღლებისას) სამი რამ ებოძა: ხუთი ნამაზის ლოცვა,  სურა „ბაყარას“ ბოლო ნაწილი და მისი მიმდევრებისგან იმათი მიტევების ამბავი, ვინც მრავალღმერთიანობაში არ გადაიჭრა.“[15]

ცად ამაღლების ჟამინდელ ზეშთაგონების წვრილმანები და გარემოებები მხოლოდ ალლაჰმა და შუამავალმა იციან.

14. სურა ზარიათი, აიათი 56.
15. მუსლიმი, იმანი, 279.

აქ ნათლად ასახული ალლაჰის შუამავლის ცად ამაღლების ჟამინდელი გამოვლინებები ფანტაზიის ნაყოფი კი არა, გულითა და სინდისით დამტკიცებული, ჭეშმარიტი ფაქტია. ე.ი.

مَا كَذَبَ الْفُؤَادُ مَا رَأَى  أَفَتُمَارُونَهُ عَلَى مَا يَرَى

**„არ უარყვია გულს, რაც იხილა. განა თქვენ კამათობთ იმის შესახებ, რაც მან იხილა?**[16]

მას შემდეგ, რაც ალლაჰის შუამავალს ﷺ ცად ამაღლების ღამეს ღმერთთან აუდიენცია ჰქონდა, უთვალავი აღმოჩენა გააკეთა, საოცარ ამბებს მიადევნა თვალი და მიაღწია იმ ადგილამდე, სადამდეც არც ერთ მონა-მსახურს არ მიუღწევია. როცა უკან ბრუნდებოდა, **„სიდრეი მუნთეჰაზე“**, იმ ადგილზე, სადაც დატოვა, ჯებრაილი კვლავ დაინახა.

აიათში ნაბრძანებია:

وَلَقَدْ رَآهُ نَزْلَةً أُخْرَى عِندَ سِدْرَةِ الْمُنْتَهَى

**„და ვფიცავ, დაინახა იგი სხვა ჩამოსვლისასაც, სიდრეთი მუნთეჰას მახლობლად.“**[17]

აიათში ალლაჰის შუამავლის ﷺ ადგილის მიხედვით, ჯებრაილზე წინ დგომაა მინიშნებული. მართლაც, ცად ამაღლების ღამეს ჯებრაილმა თვითონ თქვა: „ერთი ფრჩხილისოდენაც რომ მივუახლოვდე, აუცილებლად დავიწვებიო!“ და ადგილზე დარჩა. წმინდა შუამავალი ﷺ კი წინ წავიდა. ამ ჭეშმარიტებას ალლაჰის შუამავლის

16. სურა ნეჯმი, აიათები 11-12.
17. სურა ნეჯმი, აიათები 13-14.





დაბრუნებისას ჯებრაილის იმავე ადგილას დგომა უფრო აშკარას ხდის.

عِندَهَا جَنَّةُ الْمَأْوَى إِذْ يَغْشَى السِّدْرَةَ مَا يَغْشَى

**„რომლის სიახლოვეს არის სამოთხის სავანე. აკი, გადაეკვრა სიდრას იგი, რაც ეკვროდა..**[18]

წმინდა შუამავალს ﷺ ჰკითხეს:

„ალლაჰის შუამავალო! რა ნახეთ, სიდრეს რა ფარავდა?“

მან ბრძანა:

„დავინახე, ქვემოთ პეპლები ეხვია, რომელთაც ყოველ ფრთაზე ანგელოზები ასხდათ და ალლაჰს თაყვანს სცემდნენ.“ [19]

შეყვარებულისაგან საყვარელზე თვალის მოუცილებლობა თავაზიანობის ყველაზე მაღალი გამოხატულებაა. სინამდვილეში:

مَا زَاغَ الْبَصَرُ وَمَا طَغَى لَقَدْ رَأَى مِنْ آيَاتِ رَبِّهِ الْكُبْرَى

**„არ შემკრთალა მზერა და არ გათავხედებულა.ვფიცავ, დაინახა თავისი ღმერთის უდიდეს სასწაულთაგან ნაწილი.“** [20]

როგორც ამ აიათშია გადმოცემული, წმინდა შუამავალმა ﷺ გადალახა სიდრეი მუნთეჰა, სადაც ჯებრაილის გარდა არც ერთ ქმნილებას არ მიუღწევია. აიათში

18. სურა ნეჯმი, აიათები 15-16.
19. თაბერი, XXVIII, 84.
20. სურა ნეჯმი, აიათები 17-18.





ადამიანის შემეცნებისთვის გასაგებ „ორ შეერთებულ მშვილდს ან უფრო ცოტა“ მანძილის თვისებით მონამსახურებისთვის შესაცნობი, დაუჯერებელი და საიდუმლო შეხვედრის მოვლენა გადმოსცა.

ამ შეხვედრით შუამავლების სულთანმა ისეთ ამაღლებულ და დიდ ჭეშმარიტებას მიუახლოვდა, რომლის სიტყვით გადმოცემაც შეუძლებელია, მან ღმერთის სამემკვიდრო და სასულთნოს სრული ბრწყინვალება ნახა და შეიგრძნო.

კომენტატორების განმარტებით, აქ „წმინდა შუამავალმა გულის თვალით ალლაჰი დაინახა.“[21]

იბნ აბბასის გადმოცემის მიხედვით, წმინდა შუამავალმა ბრძანა:

*„მე, უდიდესი ღმერთი დავინახე! “*[22]

სხვა გადმოცემის მიხედვით, წმინდა შუამავალმა შეკითხვაზე:

„ღმერთი დაინახე?“

*„სინათლე დავინახეო!* — უპასუხა.[23]

მთელი სიმართლე ალლაჰმა იცის.[24]

წმინდა შუამავლის ცად ამაღლების შესახებ რამდენიმე ამბავია გადმოცემული:

ალლაჰის შუამავალმა ﷺ ერთ ჯგუფ ხალხთან ჩაიარა და დაინახა, რომ მათი ტუჩები აქლემის ტუჩების მსგავ-

21. თაბერი, XXVII, 63.
22. აჰმედი, 1, 285, ჰეისემი, 1, 78.
23. მუსლიმი, იმანი, 292.
24. ცად ამაღლების შესახებ გამოყენებული იქნა ელმალი ჰამლი იაზირ ჰ - ჯას „მართალი რწმენა, ყურანის ენა, კომენტარი.“





სი იყო, ერთი ნაწილი მოსამსახურეებისა კი მათ ტუჩებს აჭრიდნენ და პირში ქვებს უდებდნენ.

„ჯებრაილ, ესენი ვინ არიან?" — ჰკითხა ჯებრაილს წმინდა შუამავალმა.

„ესენი ობლების ქონების უსამართლოდ შემჭმელები არიან!" [25] — იყო პასუხი.

შემდეგ ალლაჰის შუამავალი სხვა ჯგუფს შეხვდა, ისინი სპილენძის ფრჩხილებით სახეს და მკერდს იხოკავდნენ.

„ჯებრაილ, ესენი ვინ არიან?" — იკითხა კვლავ.

„ესენი (ცილისწამებით) ადამიანების ხორცის მჭამელები და მათი ღირსებითა და ნამუსით მოთამაშენი არიან." [26]

ამის შემდეგ წმინდა შუამავალმა ﷺ ლეშის მჭამელი უბედურები, პროცენტის ამღებნი, მუცელგასიებული და ეშმაკის სახით სამარცხვინო მდგომარეობში მყოფი მრუშები და ბავშვების მკვლელი ქალები, ერთი ნაწილიც თავით ქვემოთკენ დაყუდებული, იმედგაცრუებულ მდგომარეობაში ჩავარდნილნი დაინახა.[27]

ამ მიზეზით წმინდა შუამავალი იტყოდა ხოლმე:

„თქვენ რომ იცოდეთ ის, რაც მე ვიცი, ცოტას იცინებდით და ბევრს იტირებდითო!"[28]

25. თაბერი XVI, 18-19.
26. აბუ დავუდი , ედები, 35/4878.
27. იხ. თაბერი, XV, 18-19.
28. ბუჰარი, თეფსირი, 5/12.

წმინდა მუჰამმედ შუამავალი, კვლავაც ცად ამაღლებისას განცდილ მოვლენებთან დაკავშირებით, ერთ-ერთ ჰადისში ასე ბრძანებს:

„ცად ამაღლების ღამეს სამოთხის კარს ზემოთ მიწერილი ეს ფრაზა დავინახე:

„მოწყალების გაცემით — ათჯერ, ვალის გაცემით კი — თვრამეტჯერ დაჯილდოვდებით."

მე ვკითხე:

„ჯებრაილ! ვალის გაცემა მოწყალების გაცემაზე მაღლა რატომ დგას?"

„იმიტომ, რომ უმრავლესად მათხოვარი, მიუხედავად იმისა, რომ ფული აქვს, მოწყალებას მაინც ითხოვს. ხოლო ის, ვინც ვალს ითხოვს, საჭიროებისა და აუცილებლობის გამო ითხოვსო" — უპასუხა.[29]

წმინდა შუამავალი სხვა ჰადისში ასე ბრძანებს:

„(ცად ამაღლების დროს) სამოთხის კარებთან ვიდექი და შიგ ვიყურებოდი. იქ შესულთა უმეტესობა ღარიბები იყვნენ. მდიდრები კი განსჯისთვის დაპატიმრებული იყვნენ. ამათგან ვინც საჯოჯოხეთო იყო, მათი ცეცხლში ჩაგდების ბრძანება გაიცა. ჯოჯოხეთის კარებთანაც დავდექი. იქ შესულთა უმეტესობა ქალი იყო."[30]

წმინდა შუამავალი ამ ჰადისით განსაკუთრებით ქალებს აფრთხილებს, რომ თავი დაიცვან ისეთი საქციელისაგან, რაც ღმერთის სასჯელს იმსახურებს.



29. იბნ მაჯე; სადაქათი; 19.
30. ბუჰარი, რიქაქი, 51, მუსლიმი, ზუჰდი 93.





ცად ამაღლების საშუალებით იმ ჭეშმარიტებასაც უნდა შევეხოთ, რომ ადამიანები დროის თვალსაზრისით მხოლოდ წარსულის მომსწრენი და შთაბეჭდილებებით სავსე არიან, შუამავლები კი წარსულის, აწმყოს და თან მომავლის ცნობებით არიან შემკულნი. ალლაჰის შუამავლის მიერ განკითხვის შესახებ ცნობების მოცემა და ამ ცნობების შესახებ „დავინახე“, „ვიგრძენი“ და მსგავსი სიტყვებით გამოხატვა, ამ ჭეშმარიტების მტკიცებულებაა.

სწორედაც, ალლაჰის შუამავალმა ﷺ წარსულის, აწმყოსა და მომავლის განზომილებებში მაძღარი თვალითა და გულით ცად ამაღლების ღამეს მომავლისთვის განკუთვნილ ერთ ნაწილ საოცარ მოვლენებს უყურა და ესენი გადაიტანა წარსულ დროში, თითქოს უკვე მომხდარი იყო. ამათგან ერთი ამბავი დაკავშირებულია წმინდა აბდურრაჰმან იბნ ავფთან, რომელიც იმ 10 თანამიმდევართაგან ერთ-ერთი იყო, ვისაც ამქვეყნად სამოთხე უმახარობლეს.

ჰადისში ნაბრძანებია:

„იმ ღამეს (ცად ამაღლების ღამეს) აბდურრაჰმან იბნ ავფი დავინახე. სამოთხეში მიწაზე ფორთხვით შედიოდა. მას ვკითხე:

„რატომ ასე მძიმედ მოდიხარ?“

„ალლაჰის შუამავალო, ჩემი ქონების საფასურის გამო ისეთ მძიმე მდგომარეობაში აღმოვჩნდი, რომ ბავშვებიც კი დამიმოხუცდნენ. ამიტომაც მეგონა, რომ თქვენ ვეღარასდროს გნახავდით.“[31]

31. მუჰამმედ ფარსი, ფასლულჰირალი გვ. 403

აბდურრაჰმან იბნ ავფმა როგორც კი ეს ამბავი გაიგო, მაშინვე წმინდა აიშესთან მივიდა და ჰკითხა, ასეთი ამბავი მართალი იყო თუ არა. როცა აიშემ ამ ამბის სინამდვილე დაუდასტურა, სიხარულისაგან ფრთებგამოსხმულმა, იმ დროს შამიდან ახალდაბრუნებული ქარავანი ალლაჰის გზაზე გამოიყენა.

მართლაც, იმ ღამეს ალლაჰის შუამავალმა ﷺ საოცარი ამბები დაინახა.

ერთ-ერთ ჰადისში ასე ბრძანებს:

„(იმ ღამეს) ცად ავმაღლდი. ისეთ საფეხურზე ავედი, რომ იქ კალმის ჭრიალს ვგრძნობდი“. *(ბუჰარი, სალათი 1).*

ე.ი. ალლაჰის შუამავალი იმ საფეხურზე და დონეზე ავიდა, რომ იქ ამქვეყნის ბედის მწერლების კალმების ხმა ისმოდა, შემეცნების მეორე მხარის ჭეშმარიტების შესახებ გაიგო.

ზემოთ მოცემულ ჰადისებში ნათლად ჩანს, რომ ალლაჰის შუამავალმა, ცად ამაღლებისას, წარსულში, აწმყოსა და მომავალში ერთდროულად იცხოვრა.

## ცად ამაღლების შესახებ

1. ამ მგზავრობაში წასვლამდე ალლაჰის შუამავლის ﷺ გულის განწმენდა მოხდა. ეს აჩვენებს, იმის რომ სულიერი ამაღლება მხოლოდ განწმენდითაა შესაძლებელი. მაშინ, როცა გულში ღვთიური ნათელის მეტი არაფერია.





როგორც კი გული ჭუჭყისაგან გათავისუფლდება, ის შეიმოსება ღვთიური გამოვლინებებით.

2. ცად ამაღლების შემთხვევა, თავისი მონა-მსახურების გამორჩეული ფორმით წამყვან ალლაჰის უსაზღვრო ძალასა და სამფლობელოს თვალწინ წარმოგვიდგენს.

3. მეორეს მხრივ ცად ამაღლება ტაიფის მგზავრობაში განცდილი ტანჯვა-წამების სანაცვლოდ მიძღვნილ სასიხარულო ამბავს გვამცნობს.

4. ყურანით ჩვენთვის ნაცნობი ფარძები ჯებრაილის საშუალებით იქნა ცნობილი, ნამაზი კი ცად ამაღლებისას თვით უდიდესი ღმერთის მხრიდან იქნა ნაბრძანები, ეს კი იმის მტკიცებულებაა, რომ ნამაზს განსაკუთრებული საიდუმლო აქვს და მისი ღვთისმსახურება განსაკუთრებული მნიშვნელობის მატარებელია.

ნამაზი ჭეშმარიტად რწმენის დედაბოძია. მისით მოპოვებულ მარადიულობას ვერც ერთი ღვთისმსახურება ვერ მოგვაპოვებინებს, ისლამის ღვთისმსახურებათა შორის ნამაზის ხარისხი, იმქვეყნიური მადლითაა მოსილი და ყველაზე მაღალ მწვერვალზე მყოფია. ნამაზი მორწმუნეების ცად ამაღლებაა. ამქვეყნად მონა-მსახურების ღმერთთან ყველაზე ახლოს მდგომის წამი სიამოვნებით ნალოცი ნამაზის წამია. ნამაზი მონა-მსახურის ღმერთთან შეხვედრის წამია, როცა ჯერ კიდევ ამქვეყნადაა. ამ მხრივ ალლაჰის შუამავალი ბრძანებდა: „ნამაზი ჩვენი თვალის სინათლეაო“ — და მის მიმდევრებს ურჩევდა, ბოლო ამოსუნთქვამდე „ნამაზისთვის ყურადღება მიექციათ.“

5. ცად ამაღლებისას წმინდა შუამავლისთვის ﷺ ზეცის კარის გახსნა იმის ჩვენებაა, რომ ის არა მარტო მექის, ყურაიშებით და საქიფით არის შემოსაზღვრული, არამედ მთელი სამყაროს შუამავალია.

6. ცად ამაღლება ადამიანის განვითარების ბოლო წერტილს აჩვენებს. აცხადებს, თუ რა არის სულიერი ამაღლების საზღვარი.

7. ალლაჰის შუამავლის მესჯიდი ჰარემიდან მესჯიდი აქსაში წაყვანა ისტორიის მანძილზე მოვლენილი ბევრი შუამავლის საშუალებით ამ რწმენის ორ ცენტრს შორის გაბმული კავშირის ჩვენებაა. ამავე დროს ეს ამბავი იმის გამოხატულებაა, რომ ისლამი მთელ სამყაროში არსებული ყველა რწმენის მომცველი და ღმერთის წინაშე (ღმერთისათვის მისაღები) ერთადერთი რწმენაა. სწორედაც ალლაჰის შუამავლის მესჯიდი აქსაში ყველა შუამავლის იმამად გახდომა ამის გამოვლინებაა.

## ცად ამაღლების ანარეკლი

როცა ყურაიშის წარმართებისთვის ცად ამაღლების შესახებ უნდა მოეყოლა, წმინდა შუამავალმა ﷺ ჯებრაილს უთხრა:

„ჯებრაილ, ჩემი ტომი მე არ დამიჯერებს!“

„აბუ ბაქრი შენ დაგიჯერებს. ის სამართლის მოყვარულიაო!“ —უპასუხა ჯებრაილმა.

წარმართებმა როგორც კი ცად ამაღლების ამბავი გაიგეს, მაშინვე მისი უარყოფა დაიწყეს. ირგვლივ ჭორაობა და ერთი ალიაქოთი ატყდა. როგორც კი შესაძლე-





ბლობა მიეცემოდათ, მორწმუნეების ჭეშმარიტი გზიდან ჩამოცილება ამ ალიაქოთით ცდილობდნენ. წმინდა აბუ ბაქრთანაც მივიდნენ. მან კი წმინდა შუამავლისადმი ﷺ ერთგული რწმენით ასეთი პასუხი გასცა:

„მან რაც უნდა თქვას, მართალია! რადგანაც არ არსებობს შესაძლებლობა, რომ მან ტყუილი თქვას! მე მისი ნათქვამი ყველაფერი მწამს!“

პოლითეისტებმა გაიკვირვეს:

„შენ მას ემოწმები?! ერთ ღამეში ბეითულ მაქდისში მისვლა და მოსვლა გწამს?!“

წმინდა აბუ ბაქრმა მათ მიუგო:

„დიახ! აქ გასაოცარი რა არის? ღმერთმანი ის მე ღამე თუ დღე — ნებისმიერ დროს, ალლაჰისგან ამბავი რომ მოსდის, მეუბნება, მაგრამ მე მას კვლავაც ვემოწმები.“

ამის შემდეგ აბუ ბაქრი იმ დროს ქააბაში მყოფ წმინდა შუამავალთან მივიდა. ყველაფერი მისგან მოისმინა და უთხრა:

„მართალი ხარ, ალლაჰის შუამავალო!“

ალლაჰის შუამავალი მისი ამგვარი რწმენით კმაყოფილი დარჩა და იმ ღიმილით, რომელიც სამყაროს ანათებდა უთხრა:

აბუ ბაქრ, შენ „მართლმორწმუნე“ (სიდდიქი) ხარ.“[32]

იმ დღიდან აბუ ბაქრი გახდა ცნობილი. „მართლმორწმუნის“ (სიდდიქ) ზედმეტსახელით.

32. იბნ ჰიშამი, 11, 5.

მისმა მეგობრებმაც, აბუ ბაქრის მსგავსად, ალლაჰის შუამავალს დაუჯერეს.

პოლითეისტებმა, რომლებმაც მორწმუნეები ვერ გადაიბირეს, წმინდა მუჰამმედ შუამავალთან წასვლა და მისი გამოცდა განიზრახეს. ბეითი მაქდისის შესახებ ჰკითხეს. დიადმა ღმერთმა შუამავლის თვალწინ ბეითი მაქდისი მოუტანა, ალლაჰის შუამავალი სხვებისგან უხილავად ბეითი მაქდისს უყურებდა და დასმულ შეკითხვებზე ისე სცემდა პასუხებს.[33]

პოლითეისტებმა, ამჯერად მას გზაში მყოფ ქარავანსა და იმ ქარავნის ზოგ თავისებურებაზე ჰკითხეს. ქარავანიც, ისევე როგორც მესჯიდი აყსა, ალლაჰის შუამავალს ﷺ თვალწინ დაუდგა. ალლაჰის შუამავალმა ﷺ მათ იმაზე მეტი ცნობები მიაწოდა, ვიდრე სურდათ და დამატებითაც შეატყობინა, რომ ქარავანი მზის ჩასვლისას მექაში შემოვიდოდა.

მიღებული პასუხისგან პოლითეისტები გაოცებული დაბრუნდნენ. „იქნებ მისი ბოლო ნათქვამი მართალი არ გამოდგესო“ ფიქრით არ დაიძინეს და ყველამ ერთად ქარავანს დაელოდა. ბოლოს ქარავანიც გამოჩნდა. თითქოს გულები დაკეტილი აქვთო, ჯიუტად აგრძელებდნენ:

„ეს სრულიად აშკარა ჯადოქრობაა!“[34]

დიადმა ალლაჰმა ბრძანა:

أَفَعَيِينَا بِالْخَلْقِ الأَوَّلِ بَلْ هُمْ فِي لَبْسٍ مِّنْ خَلْقٍ جَدِيد

33. მუათი, მენაქიბი ანსარი, 41 ტეფისი, 17/3 მუსლიმი, იმანი, 276.
34. იბნ ჰიშამი 11, 10.



**„განა ჩვენ ადამიანის თავდაპირველი გაჩენისას უძლურება გამოვიჩინეთ, რომ ისინი ეჭვობენ ხელმეორედ გაჩენას?."[35]**

ალლაჰისგან, რომელმაც ყველაფერი არაფრისგან შექმნა, ერთი მონა-მსახურის ცად ამაღლებაზე ადვილი რა შეიძლება იყოს?" ვინც ამას არ ირწმუნებს, საღ ჭკუას მოკლებულია.

საცოდავმა, ბრიყვმა და უბედურმა პოლითეისტებმა ცად ამაღლების შემთხვევაც არ დაიჯერეს. ალლაჰის შუამავალს ﷺ კვლავაც დასცინეს. მათ უკვე თავინთი უკადრისი მოქმედებებით საბოლოოდ დაკარგეს ის წყალობა, რომელიც მათ წმინდა შუამავლის სახით ეწყალობათ და რომლის ფასიც არ იცოდნენ. ისინი პატივსაცემად გაჩენილ შუამავალს გაუგონარი უსამართლობით მოექცნენ, ყოველგვარ ზღვარს გადასცდნენ.

გასაკეთებელი აღარაფერი დარჩენილიყო. ამიტომაც დრო დადგა „ალლაჰის მიერ წმინდა შუამავლის ﷺ იქედან წამოყვანისა და იმ საზოგადოების წყალობად მოვლენისა, სადაც მისი ფასი და ღირსება იცოდნენ."

დიადმა ღმერთმა, ტაიფის მგზავრობის შემდეგ დიდი დრო არ გასულა, რომ პრივილეგირებულ საზოგადოება, (მედინელებს) რომელმაც ყურანი და შუამავალი აღიარა, წმინდა შუამავალს მათ რიგებში ყოფნით დააჯილდოვა.

35. სურა ყაფი, აიათი 15.

## შუამავლობის მისიის მეთორმეტე-მეცამმეტე წლები
## აქაბეს პირველი შეთანხმება

მედინელების ექვსკაციანი ჯგუფი, რომლებიც ღირსი გახდნენ აქაბეში რწმენის ნათელით განათებულიყვნენ, ერთი წლის შემდეგ, მექაში გაორმაგებული რაოდენობით თორმეტი კაცი ჩავიდნენ. შეხვედრა კვლავ აქაბეში შედგა.

ალლაჰის შუამავალმა ﷺ ახალ მოსულებსაც ალლაჰის ერთობის რწმენა უქადაგა. ამ ექვსმა კაცმა, რომელთაც თავიანთი ამხანაგებისგან ჰქონდათ გაგონილი ისლამის სიდიადისა და სილამაზის შესახებ, ალლაჰის შუამავალისგანაც საქებარი სიტყვები მოისმინეს და ირწმუნეს.

აქაბეს პირველი შეხვედრისაგან განსხვავებით, მედინელები ამჯერად წმინდა შუამავალს დაეთანხმნენ. მათ ალლაჰის შუამავლს ხელი ხელში ჩასჭიდეს და სიტყვა მისცეს, შეუთანხმდნენ. ამ შეთანხმების გამო აქაბეში მეორე შეხვედრას „აქაბეს პირველი შეთანხმება“ ეწოდება.

ამ შეთანხმებისას მედინელებმა, ალლაჰის შუამავლის წინაშე შემდეგი ვალდებულებები აიღეს:

1. ალლაჰს, არანაირი ფორმით, მოზიარეს არავის გაუხდიდნენ;

2. არ იქურდებდნენ;

3. არ იმრუშებდნენ;

4. ქალიშვილებს ცოცხლად არ დამარხავდნენ;

5. არავის ცილს არ დასწამებდნენ;





6. ალლაჰს და შუამავალს დაემორჩილებოდნენ.[1]

მედინელების მხრიდან ამ პირველი ვალდებულების აღება, ისლამის ისტორიისათვის ერთ-ერთი პერიოდის დასაწყისად იქცა. ამით ჰიჯაზსა და მთელ არაბეთში დაკანონებულმა მრავალღმერთიანობამ, მტანჯველმა და ცუდმა ტრადიციებმა კლება დაიწყო.

## მუსაბ იბნ უმეირის მედინაში მასწავლებლად დანიშვნა და ისლამის გავრცელება

ახლადგამუსლიმებულმა მედინელებმა ალლაჰის შუამავალს ﷺ წერილი მისწერეს და სთხოვეს მათთვის გაეგზავნათ მასწავლებელი, რომელიც ყურანს წაუკითხავდა, ისლამის შესახებ მოუთხრობდა და ნამაზს ალოცებდა. წმინდა შუამავალმაც მათ მუსაბი გაუგზავნა!

წმინდა შუამავალმა, ﷺ მუსაბთან ერთად, პირველ მორწმუნეთაგან ერთ-ერთი აბდულლაჰ იბნ უმმი მექთუმიც მედინაში ყურანის მასწავლებლად გაგზავნა.

მუსაბ იბნ უმეირი ჭეშმარიტებას რომ ეზიარა, ძალიან ახალგაზრდა იყო. მიუხედავად იმისა, რომ ოჯახი მას აწვალებდა, მემკვიდრეობასაც კი არ უტოვებდა, რწმენაზე უარი მაინც არ თქვა. რადგანაც ის გარეგნულად ღარიბიც რომ დარჩენილიყო, შინაგანად რწმენითა და ექსტაზით სავსე მდიდარი გულის პატრონი იქნებოდა. ის ისლამის გავრცელების საკითხში უძლიერესი იყო. [2]

1. ბუჰარი, მენაქიბულ ანსარი 43.
2. წმინდა ალი გადმოგვცემს:
„შუამავალთან ერთად მეჩეთში ვიჯექით. უცებ მუსაბი მოვიდა. მას ქურქის ნაფლეთებით შეკერილი ნაფლეთების მეტი არაფერი ებადა. ალლაჰის შუამავალმა როგორც კი ეს დაინახა, მისი მექაში ცხოვრების





მართლაც, მუსაბმა მედინაში წასვლით ისლამი ააღორძინა. წმინდა შუამავლის ქადაგებით დავალებულმა ამ მისმა ახალგაზრდა თანამედროვემ იმისათვის, რომ ადამიანებისთვის რწმენა გაეცნო, დღე და ღამე შეუსვენებლივ იმუშავა. მუსაბის მცდელობით ჭეშმარიტების გზაზე დამდგარი ესაბ იბნ მურარე მას თავის სახლში უმასპინძლდებოდა და ყველა სამუშაოს შესრულებაში ეხმარებოდა.

მან ერთ დღეს მუსაბი წაიყვანა და ზაფერის შთამომავლების ბაღში ცხვრის ფარის თავში დასვა. აბდულეშის შთამომავლების წინამძღოლთაგან სად იბნ მუაზმა როგორც კი ეს გაიგო, უსეიდ იბნ ჰუდაირას უთხრა: „შენ ის ადამიანი ხარ, რომელმაც თავისი საქმე კარგად იცის და არავის დახმარება არ სჭირდება. წადი იმ ადამიანებთან, რომლებიც ცდილობენ ჩვენს უმანკო, სუსტი ნებისყოფის მქონე თანამოძმეებს რწმენა შეუცვალონ და გააფრთხილე, რომ ჩვენს უბანში აღარ მოვიდნენ! ესადე ჩემი ნათესავი რომ არ იყოს, საქმეს თვითონ გავაკეთებდი!“

უსეიდი ადგილიდან შუბივით მოწყდა, მივიდა და გაცოფებულმა უთხრა:

---

პერიოდი და ახლანდელი შეადარა ერთმანეთს და ატირდა. შემდეგ ასე ბრძანა: „თქვენ დილით სხვა, შუადღისას კი სხვა ლამაზი ტანსაცმელი რომ ჩაიცვათ, წინ თეფშით საჭმელი, რომ დაგიდგან და შემდეგ მეორე დაგიმატონ, თქვენი სახლები ისე იყოს გადახურული, როგორც ქააბა, რა განწყობაზე დადგებით!“

„ალლაჰის შუამავალო, რა თქმა უნდა, ჩვენი მდგომარეობა იმ დღეს დღევანდელზე უკეთესი იქნება, რადგანაც იმ დროს ჩვენ სარჩოს მოპოვების პრობლემა არ გვექნება და მთლიანად ღვთისმსახურებას დავუთმობთ დროს. ალლაჰის შუამავალმა ასე ბრძანა: „პირიქით თქვენი დღევანდელი მდგომარეობა უფრო სასიკეთოა“! (თირმიზი, ქიამეთი 35/2476).





„თქვენ აქ რატომ მოხვედით? ეს უცხო, რომელიც შენს გვერდით არის, იმიტომ მოიყვანე, რომ ვისაც სუსტი ნებისყოფა აქვს, რწმენა შეურყიო? ფრთხილად იყავი, ასეთი რამ მეტი არ გააკეთო. თუ თქვენი სული გიყვართ, ახლავე აქედან წადით!“

მუსაბმა, რომელიც გამჭრიახი გონების პატრონი იყო, მას უთხრა:

„ცოტა ხანს არ ჩამოჯდები და ჩვენს ნათქვამს არ მოუსმენ? შენ ჭკვიანი ადამიანი ხარ. თუკი ჩვენი სიტყვები მოგეწონება, დაეთანხმები, არ მოგეწონება და არ დაეთანხმები!“

„გისმენ, ერთი სიტყვა მითხარით!“ — უთხრა უსეიდმა, შუბი მიწაში ჩარგო და გვერდით მიუჯდა. მუსაბმა ისლამის შესახებ მოუთხრო, ყურანი წაუკითხა.

უსეიდის სახე ყურანის მოსმენისას ისლამის ნათელით გაბრწყინდა, გული კი რწმენით აღევსო. ყურანის შესახებ მან ასე თქვა:

„ეს რა ლამაზი, რა დიდებული სიტყვაა! თქვენ როცა ამ რწმენის მიღება გსურთ, რას აკეთებთ?“

უსეიდი ადგა, წმინდა მუსაბისა და ესადის მითითებით რიტუალური განბანვა ჩაატარა, ტანსაცმელი განიწმინდა და წარმოთქვა მუსლიმობისთვის საჭირო სიტყვები: „არ არსებობს ღმერთი გარდა ალლაჰისა, მუჰამმედი კი მისი შუამავალია“, შემდეგ ორი მუხლი ნამაზი ილოცა და თქვა:

„უკან ისეთი ადამიანი დავტოვე, რომ თუ თქვენ დაგიჯერებთ, მის მოდგმიდან მას არავინ შეეწინააღმდეგება,

ის იბნ სად მუაზია![3] მას მე ახლა თქვენთან გამოვგზავნი!“

სადი გაბრაზებული მივიდა მათთან, მაგრამ საბოლოოდ მანაც წმინდა უსეიდის მსგავსად მუსაბს მოუსმინა და გამუსლიმდა. შემდეგ მის ტომთან მივიდა და ჰკითხა:

„აბდულეშელის მოდგმავ! მე როგორ მიცნობთ?“

„შენ ჩვენი მეთაური, ჩვენ შორის ყველაზე მეტად მოაზროვნე და ბელადი ხარ!“

„თქვენ სანამ ალლაჰსა და მის შუამავალს არ ირწმუნებთ, თქვენთან საუბარი ჩემთვის ჰარამი იყოს!“

3. უსეიდი მთელი სიცოცხლის მანძილზე აგრძელებდა ალლაჰის სიტყვ - ბის ქადაგებას, ის პირველი წამიდანვე მოიხიბლა მათით. თვითონ გადმოგვცემს:
ერთ ღამეს სურა „ბაყარას“ ვკითხულობდი. ჩემი ცხენიც გვერდით მყავდა დაბმული. უცებ ცხენი ყალყზე შედგა. როგორც კი კითხვა შევწყვიტე, იგი დამშვიდდა. გავაგრძელე კითხვა, ცხენი კვლავ ყალყზე შედგა. ავღელდი, ჩემი შვილი იაჰია რომ არ გაექელა, ახლოს მოვისვი. ამ დროს ზეცაში ავიხედე და ჩემს ზევით დავინახე ანთებული ლამპრის მსგავსი რაღაცაები, რომლებიც ცისკენ ამაღლდა და თვალთახედვიდან დაიკარგა. მომხდარის შესახებ დილით შუამავალს მოვუყევი. მან მკითხა:
—უსეიდ, იცი რა იყო ის, რაც ნახე?
—ისინი შენს მიერ წაკითხული ყურანის მოსასმენად მოსული ანგელოზები იყვნენ. შენ რომ კითხვა გაგეგრძელებინა, დილამდე მოგისმენდნენ. ისინი ადამიანებისთვის შეუმჩნეველი არ დარჩებოდნენ. (ბუჰარი, ფედაულ-ყურანი 15).
აიშე გადმოგვცემს:
„უსეიდი იბნ ჰუდაისი ყველაზე მადლიანი შუამავლის თანამედროვეთაგან იყო. იგი ყოველთვის ამბობდა:
„ამ სამი მდგომარეობიდან ერთ-ერთში ყოველთვის რომ ვიქნებოდე, უეჭველად, სამოთხეში მოვხდები: ყურანის ჩემს მიერ წაკითხვა ან მოსმენა; შუამავლის ქადაგების მოსმენა და მიცვალებულის ნახვისას ფიქრი, რომ რასაც იმას უკეთებენ, თითქოს მე მიკეთებენ; სადაც ის მიჰყავთ, იქ მე მივყავარ!“ (ჰაქიმი, 11, 326/5260).

იმ დღეს საღამომდე ამ ტომში აღარავინ დარჩენილა ისეთი, ვინც არ გამუსლიმებულა.[4]

წმინდა მუსაბმა სელიმის მოდგმის სათავეში მყოფი ამრ იბნ ჯემუჰურასაც უქადაგა ისლამი. მას სურა „იუსუფის“ პირველი რვა აიათი წაუკითხა. ამრმა მოსაფიქრებლად დრო ითხოვა, მაგრამ გადაწყვეტილება ვერაფრით ვერ მიიღო. ამაზედ ამრის შვილმა მუაზმა, რომელიც მამაზე ადრე გამუსლიმდა, მისი ტომის მუსლიმ ახალგაზრდებს მოელაპარაკა და ერთ ღამეს მამის კერპი მალულად ჭუჭყიან ორმოში გადააგდეს. დილით ამრმა ეს რომ დაინახა, საშინლად გაბრაზდა, წამოვარდა, კერპი ორმოდან ამოაღებინა, გაასუფთავა, სასიამოვნო საცხებელი წაუსვა და ადგილზე დადო.

ეს შემთხვევა რამდენჯერმე, რომ განმეორდა, ამრმა კერპს კისერზე თავის დაცვის მიზნით ხმალი ჩამოჰკიდა. მეორე დღეს, როგორც კი დაინახა რომ კერპი ისევ ორმოში ეგდო, ამრი მიხვდა, რომ უსულო სხეულის, რომელსაც საკუთარი თავის დაცვაც კი არ შეეძლო, ღვთისმსახურება ვერაფერს მოუტანდა. პოლითეისტობის წყვდიადიდან გამოვიდა და ისლამის ნათელით განათებულმა ალლაჰს, რომელმაც შეცდომებისაგან წმინდა შუამავლის ﷺ საშუალებით გაათავისუფლა, მადლობა შესწირა. შემდეგ კი ხელი შეუწყო თავის ტომს გამუსლიმებაში.

ალლაჰის შუამავალმა ﷺ და მექელმა მუსლიმებმა გაიგეს, რომ ისლამი მედინაში სწრაფად ვრცელდებოდა და ძალიან გაუხარდათ. იმდენად, რომ იმ წელს „სიხარულის წელი“ უწოდეს. მედინა უკვე ისლამის აკვნად ქცეულიყო.

4. იბნ ჰიშამი, II. 43-46, იბნ სალი III, 604 -605, იბნ ესირი, უსდულ გაბე, 1, 112-113.

წმინდა შუამავალმა ასე ბრძანა:

*„სხვა მხარეები ხმლით იქნა გათავისუფლებული, მედინა კი ყურანით.“*[5]

## აქაბეს მეორე შეთანხმება

აქაბეს მეორე შეხვედრიდან ერთი წლის შემდეგ მედინელები, ჰაჯობის პერიოდში, ალლაჰის შუამავალს კვლავ შეხვდნენ. ამჯერად სულ 75 პიროვნება იყო, მათ შორის ორი ქალი.

ალლაჰის შუამავალს ﷺ კვლავ შეუთანხმდნენ. ამ შეთანხმებას „აქაბეს მეორე შეთანხმება“ ეწოდა.

მუსაბი, რომელიც ქარავანს ედგა სათავეში, სანამ თავის სახლს მიუახლოვდებოდა, ალლაჰის შუამავალთან წავიდა. აცნობა, რომ ისლამი ანსარებში სწრაფად ვრცელდებოდა. წმინდა შუამავალი მუსაბის მოტანილმა ამბებმა ძალიან გაახარა.

როცა წმინდა მუსაბის კერპთაყვანისმცემელმა დედამ გაიგო, რომ მუსაბი მასთან მისვლამდე, ალლაჰის შუამავალთან ﷺ მისულიყო, ძალიან გაბრაზდა.

„მე ალლაჰის შუამავალზე წინ არავისთან არ მივალ. როცა ის არსებობს, მასზე წინ არავის დავაყენებო“ — თქვა, წმინდა შუამავლისგან ნებართვა ითხოვა, დედასთან მივიდა და მას ისლამი უქადაგა.[6]

5. ბეზზარი, მესნელი, 1180, რუდანი, 3774).
6. იბნ სადი III 115.





აი, ამგვარი იყო თანამედროვეების შუამავლის მიმართ სიყვარული.

ჯაბირი ამბობდა:

„იმ დღეებში, როცა ალლაჰის შუამავალი ეძებდა ტომს, რომელიც მას და მუსლიმობას დაიცავდა, მაგრამ ის არავინ არ მიიღო, ალლაჰის ნებით მედინედან მასთან წავედით. ჩვენ ვირწმუნეთ და ის მფარველობის ქვეშ ავიყვანეთ. როცა ჩვენგან ერთ-ერთი მასთან მივიდა, ალლაჰის შუამავალმა რწმენა მიაღებინა და ყურანი წააკითხა. თავის მხრივ მანაც, სახლში დაბრუნებისას, ყველა მისი ახლობელი გაამუსლიმა. ანსარებში ერთი სახლიც კი არ დარჩენილა, სადაც ისლამი არ ჩასახლებულიყო. შემდეგ შევიკრიბეთ ვისაუბრეთ და ვთქვით:

„ალლაჰის შუამავალი კიდევ რამდენ ხანს უნდა დავტოვოთ მექის მთებში ტანჯვა-წამების ქვეშ?

ამის გამო ჰაჯობისას მოსალაპარაკებლად მასთან წავედით.“ [7]

ეს ბედნიერი ადამიანები წმინდა შუამავალს შეურთდნენ და მოელაპარაკენ, რომ აქაბეს უბანში შეხვდებოდნენ. ალლაჰის შუამავალმა მედინელებს მიმართა:

„ვისაც სძინავთ არ გააღვიძოთ და არ ელოდოთ იმას, ვინც დროულად არ მოვა!“

როცა ღამის ერთი მესამედი გავიდა, შეთანხმებისამებრ, აქაბეს უბანში წავიდნენ და მას იქ დაელოდნენ. ბოლოს ალლაჰის შუამავალიც თავის ბიძასთან აბბასთან

7. აჰმედი III, 322, ჰაქიმი, II, 681-682.

ერთად მოვიდა. აბბასი ჯერ კიდევ მუსლიმი არ იყო, მაგრამ აბუ თალიბის შემდეგ  ძმისშვილს მფარველობდა. მედინელების მიერ ალლაჰის შუამავლის ﷺ თავიანთ ქალაქში მიწვევაზე აბბასმა ასე უპასუხა:

„მედინელებო! ჩვენ ის მტრებისგან დავიცავით. კვლავაც დავიცავთ. ჩვენს შორის მისი ადგილი განსაკუთრებულია. მაგრამ იმის გამო, რომ თქვენ ის გიყვართ და პატივს სცემთ, მისი უსაფრთხოების მიზნით მედინაში იწვევთ, მასაც ეს სურვილი აქვს. თქვენ შეძლებთ, რომ ის მტრებისგან დაიცვათ. ამიტომაც თქვენ ქვეყანაში წაიყვანეთ. მე მინდა თქვენგან მივიღო მყარი სიტყვა, რომ მას დახმარების გარეშე არ მიატოვებთ, რადგანაც ებრაელები, რომლებიც თქვენი მეზობლები არიან, მას მტრობენ. დარწმუნებული, ვარ რომ ისინი მახეს  დაუგებენ. თუკი არაბ ტომებსაც, რომლებიც მისი მტრები არიან, შეებრძოლებით,  თუკი ამ ყველაფრისთვის ძალა გეყოფათ, შეგიძლიათ ამ საქმეს ხელი მოჰკიდოთ! ახლა ერთმანეთში კარგად მოილაპარაკეთ, შემდეგ უთანხმოება არ მოგივიდეთ! როცა თქვენს მხარეში მიხვალთ და შიშის გამო მას ველარ დაიცავთ, მოწინააღმდეგეების ხელში ჩააგდებთ. თუკი საკუთარ თავს ვერ ენდობით, ეს მიწვევა ახლავე შეწყვიტეთ! თუ ვინმეს თქვენს შორის საუბარი სურს, ბრძანოს, რაც სათქმელი აქვს! მაგრამ ლაპარაკი დიდხანს არ გააგრძელოთ! აქედან წასვლის შემდეგ ეს ამბავი საიდუმლოდ შეინახეთ!“

ესად იბნ ზურარე ფეხზე წამოდგა და წმინდა შუამავლის ﷺ ბიძის — აბბასის მიერ გამოთქმულ მღელვარე საკითხებზე პასუხის გასაცემად შემდეგი ბრძანა:





„ალლაჰის შუამავალო! თქვენ მოგვიწოდე მიგვეტოვებინა რწმენა, რომელსაც გაჩენის დღიდან ვემსახურებოდით და გვიქადაგე საკუთარი რწმენა, მიუხედავად იმისა, რომ ეს ძალიან ძნელი და მძიმე გადასაწყვეტი იყო. ჩვენ შენს ამ შემოთავაზებას დავეთანხმეთ. შენ ჩვენ გვიქადაგე, რომ კავშირი გაგვეწყვიტა ყველა ჩვენს პოლითეისტ მეზობელსა და ნათესავთან მიუხედავად იმისა, ის ახლობელი იქნებოდა თუ შორეული! მიუხედავად იმისა, რომ ესეც ძალიან ძნელი და მძიმე რამ იყო, ჩვენ შენი ეს წინადადებაც მივიღეთ! ჩვენ და არა მხოლოდ ჩვენ, ჩვენი ტომიც სხვებისგან განსხვავდებით იმით, რომ იმ კაცს ვმფარველობთ, რომელსაც ბიძაჩემების მოკვლაც კი უნდა. მიუხედავად ამისა, ჩვენ ამ საკითხშიც შეგითანხმდით. ალლაჰის შუამავალო, ჩვენც შენ ისევე დაგიცავთ, როგორც ჩვენს თავს, შვილებსა და ქალებს ვიცავთ. თუკი ჩვენ ამ ფიცს გავტეხთ, ალლაჰის ფიცი გატყდება და ჩვენ უბედურები გავხდებით! ალლაჰის შუამავალო, ეს შენს წინაშე ჩვენი ერთგულების ფიცია! შენი დახმარება, თავსშესაფრის მოცემა მხოლოდ ალლაჰს შეუძლია.“

წმინდა უსედის შემდეგ აბდულლაჰ იბნ რევაჰა ფეხზე წამოდგა და თქვა:

„ალლაჰის შუამავალო! შეგიძლია წამოგვიყენო შენი და ალლაჰის პირობა, ის რაც ჩვენგან გსურს!“

ჰაბიბი ჰუდას წმინდა შუამავალმა ასე უთხრა:

„ღმერთის პირობაა, რომ მას ემსახუროთ და მას მოზიარე არაფერი გაუხადოთ. ჩემთვის კი პირობა ისაა, რომ მე ისევე დამიცვათ როგორც თქვენს სულსა და ქონებას დაიცავთ!“

მედინაში მისულმა მისმა (მუჰამმედის) თანამედროვეებმა მას ჰკითხეს:

„თუ ამგვარად მოვიქცევით, საპასუხოდ რას მივიღებთ?“

„სამოთხეს მიიღებთ!“ — უპასუხა წმინდა შუამავალმა.

„რა მომგებიანი ვაჭრობაა! ამისგან არც გადავუხვევთ და არც გადახვევა გვსურს!“ [8]

აბდულლაჰ იბნ რევაჰამ მუთეს ბრძოლაში ეს მომგებიანი ვაჭრობა განახორციელა, წმინდა შუამავლისგან შეჰიდად გახდომის სასიხარულო ამბავი რომ გაიგო, შეხვედრის დაუოკებელი წყურვილით ბრძოლას შეერია. თავისი ქონება ხაზინას, თავისი სული კი უდიდეს ღმერთს ჩააბარა და სამოთხეში გაფრინდა, მუჰამმედის სხვა თანამედროვეებიც სხვადასხვა ადგილებში ალლაჰის გზაზე საღვთო ომში თავს სწირავდნენ. ისინი ბოლომდე შეთანხმების ერთგულნი დარჩნენ, არამატერიალური ვაჭრობა ბარაქიანი გახადეს.

მედინელი მუსლიმების მიერ შესრულებული ამ შეთანხმების შესახებ ეს აიათი მოევლინა.

إِنَّ اللَّهَ اشْتَرَى مِنَ الْمُؤْمِنِينَ أَنفُسَهُمْ وَأَمْوَالَهُم

بِأَنَّ لَهُمُ الجَنَّةَ يُقَاتِلُونَ فِي سَبِيلِ اللَّهِ فَيَقْتُلُونَ

وَيُقْتَلُونَ وَعْداً عَلَيْهِ حَقّاً فِي التَّوْرَاةِ وَالإِنجِيلِ

8. იბნ ქესისი, თეფსირი, II, 406.

وَالْقُرْآنِ وَمَنْ أَوْفَى بِعَهْدِهِ مِنَ اللَّهِ فَاسْتَبْشِرُواْ

بِبَيْعِكُمُ الَّذِي بَايَعْتُم بِهِ وَذَلِكَ هُوَ الْفَوْزُ الْعَظِيمُ

**„უეჭველად, ალლაჰმა იყიდა მორწმუნეებისგან მათი სულნი და ქონება მათთვის სამოთხის სანაცვლოდ. ისინი იბრძვიან ალლაჰის გზაზე, ხოცავენ და იხოცებიან. ეს თევრათში, ინჯილში და ყურანში არსებული ჭეშმარიტი აღთქმაა. და ვინ ასრულებს აღთქმას ალლაჰზე უკეთ? მაშ, გიხაროდეთ თქვენი ვაჭრობა, რომელიც დადეთ მასთან. და სწორედ ეს არის უდიდესი წარმატება.“** [9]

ამის შემდეგ შუამავალი რამდენიმე პიროვნებას ესაუბრა და სიტყვა ჩამოართვა. მათ შემდეგ მედინელებს მიმართა, წაუკითხა ყურანი და ისლამის შესახებ მოუთხრო. შემდეგ შეატყობინა რა პირობებზე უნდა შეთანხმებულიყვნენ, ადრე შეთანხმებულ მუხლებს შემდეგი საკითხები დაემატა:

1. მბრძანებელი, მეთაური ვინც უნდა ყოფილიყო, მორწმუნეები მას არ უნდა შეწინააღმდეგებოდნენ.

2. იმის გამო, რომ ალლაჰის გზაზე მიდიოდნენ, კერპთაყვანისმცემლობის და სხვა ურწმუნოებისა არ უნდა შეშინებოდათ.

3. კეთილდღეობასა და გაჭირვებაში, სიხარულსა და მოწყენილობაში ალლაჰის შუამავალს ﷺ უნდა დამორჩილებოდნენ და ის საკუთარ სულზე წინ უნდა დაეყენებინათ, მას არანაირი ფორმით არ უნდა შეწინააღმდეგებოდნენ.

9. სურა თევბე, აიათი 111.

წმინდა შუამავალმა ﷺ უთხრა:

„თქვენს შორის თორმეტი ბელადი აარჩიეთ, ისინი თქვენი ტომის წარმომადგენლები იყვნენ!“

მედინელმა მუსლიმებმა ცხრა ჰაზრეჯის, ხოლო სამი — ევსეს ტომიდან, სულ თორმეტი ბელადი აირჩიეს.

წმინდა შუამავალმა ბელადებს მიმართა:

„ისე, როგორც მარიამის შვილს ისას ჰყავდა თორმეტი მოციქული და მას თავდებად უდგებოდნენ, თქვენც თქვენი ტომის თავდები ხართ. მეც იმ ტომის თავდები ვარ, რომელიც მუსლიმია!“

წმინდა შუამავლის ﷺ ბიძია — აბბასმა თითოეულ მედინელს წმინდა შუამავლის ﷺ ხელი ხელში ჩააჭიდებინა და ცალ-ცალკე შეთანხმება დაადებინა.

ამ შეთანხმებით გადაწყდა, რომ ალლაჰის შუამავალი მედინაში გადავიდოდა, რადგანაც იმ პერიოდში მედინას, რომელსაც იესრიბი ეწოდებოდა, ისლამისთვის გული ჰქონდა გახსნილი.

იმის გამო, რომ შეთანხმება ღამით შედგა, მექელმა პოლითეისტებმა ამის შესახებ არაფერი იცოდნენ. როცა აქაბეს შეთანხმება განხორციელდა, ეშმაკებმა გრძელი და გამაყრუებელი ყვირილი ატეხეს:

„მინას მკვიდრნო, ყურაიშების ჯამაათო! არ იცით, რომ მუჰამმედთან ერთად რწმენაგამოცლილი ხალხი შეიკრიბა და თქვენთან ომს აპირებს?“

წმინდა შუამავალმა ﷺ კი ხალხი დაამშვიდა:

„ამ ხმამ თქვენ არ შეგაშინოთ! ის ალლაჰის მტრის იბლისის (სატანის) ხმაა! მომისმინე, ალლაჰის მტერო!





შენც ისე მოგექცევი, როგორც საჭიროა! შემდეგ კი მუსლიმებს უთხრა:

„ახლავე დაბრუნდით იმ ადგილებში, სადაც ცხოვრობთ!“

აბბას იბნ უბადემ უთხრა:

„შენს თავს, სამართლიანი რწმენისა და წიგნის მომვლენელ ალლაჰს გეფიცები, თუ გინდა მინას ხალხსაც ხმლით დავიმორჩილებთ!“

წმინდა შუამავალმა უპასუხა:

„ჩვენ ეს არ გვებრძანა. თქვენ ახლა თქვენს ადგილებზე დაბრუნდით!“

მუსლიმები საკუთარ ადგილებზე დაბრუნდნენ და დილამდე იძინეს! დილით ყურაიშმა პოლითეისტებმა მუსლიმებთან მყოფ ზოგიერთ კერპთაყვანისმცემელთან მივიდნენ და ჰკითხეს წმინდა შუამავალთან მოლაპარაკება ხომ არ გაგიმართავთო. ქარავანში შემავალმა კერპთაყვანისმცემლებმა არაფერი არ იცოდნენ. ამიტომაც დაუფიცეს ამდაგვარი არაფერიაო. ყურაიშმა პოლითეისტებმა აქაბეს შეთანხმების ძიება გააგრძელეს. როგორც კი გაიგეს, რომ შეთანხმების ამბავი მართალი იყო, მედინას გზები გადაჭრეს. მუსლიმების საძებნელად ყოველ მხარეს ერთად წავიდნენ. მდევრებმა გზაში სად იბნ უბადე დაიჭირეს:

„შენ მუჰამმედის რწმენა მიიღე?“ — ჰკითხეს.

„დიახ“ — როგორც კი ეს თქვა, ხელები ყელზე შემოაჭიდეს და მოუჭირეს. გრძელ თმებში ხელი ჩაავლეს და ცემა-ცემითა და თრევით მექაში წაიყვანეს. მისი ტანჯვა-წამება დაიწყეს. ჯუბეირ იბნ მუთიმმა და ჰარის იბნ

ჰარბმა, რომელთაც ის ადრე დაეხმარა, მაშინვე წავიდნენ და სადი პოლითეისტების ხელიდან იხსნეს.

მედინელი მორწმუნეები, რომ შეიკრიბნენ და საუბრობდნენ, როგორ ეხსნათ იგი, ამ დროს სადიც მოვიდა.[10]

იბნ აბბასი ასე ამბობდა:[11]

ალლაჰის შუამავალი, წმინდა აბუ ბაქრი და წმინდა ომარი მუჰაჯირები იყვნენ. იმიტომ, რომ ისინი პოლითეისტებს გაექცნენ და მედინაში გადავიდნენ. ასევე მუჰაჯირები იყვნენ ანსარებიდანაც. იმათაც აქაბეს ღამეს მედინიდან, რომელიც კერპთაყვანისმცემლების სამშობლო იყო, ალლაჰის შუამავალთან მივიდნენ.[12]



აქაბეს შეთანხმება არა მარტო თორმეტ ან სამოცდათორმეტ პიროვნებას, არამედ ყველა მუსლიმსა და უდიდეს ღმერთს შორის დადებული პირობა იყო.

წუთისოფელი საიქიოს ყიდვა-გაყიდვის ბაზარია. ალლაჰის შუამავალთან ﷺ გაკეთებული ეს შეთანხმება გვაიძულებს მასში მონაწილეობა ჩვენც მთელი გულით

10. იბნ, ჰიშამი, II, 47-57, იბნ სადი, 1, 221-2223. III, 602-603 ააშედი, III, 322, 461, 462, ჰეისემი VI, 42-44.
11. ჯუბეირი იბნ მუთიმი ალლაჰის შუამავლის ნათესავი იყო. დიდი ხნის მანძილზე ისლამი არ მიიღო. იმ ჯგუფში, რომელმაც ალლაჰის შუამავლის მოკვლა გადაწყვიტა, ისიც შედიოდა. ბედირის ომში პოლითეისტებს შორის ეკავა ადგილი, უჰუდის ომში მონას წმინდა ჰამზა შეჰიდად აქცევინა. ჰუმეიდის ზავის შემდეგ (628 წელს) რწმენა მიიღო და მისაბაძი მუსლიმი გახდა. მგრძნობიარე და წინდახედული ჯუბეირი მუჰამმედის თანამედროვე იყო. მან სამოცი ჰადისი გადმოგვცა ჰიჯრით 581 წელს, ჩვ. წ. აღ. 678 წელს მედინაში გარდაიცვალა.
12. ნესაი, ბეიათი 13.





მივიღოთ და მისი თანამედროვეების კეთილშობილური მაგალითი — „რა მომგებიანი გარიგებააო“ — ჩვენც გავიმეოროთ.

მუსაბი მედინაში ისლამის საფუძველი გახდა. ჩვენც გულებში ისლამის საფუძვლები უნდა ჩამოვიყალიბოთ. თუ ქადაგება გახდება საჭირო, კარიკარ უნდა ვიხეტიალოთ და მაგალითად უნდა ვიქცეთ. თუკი მოქადაგის გული ალლაჰისა და მისი შუამავლის სიყვარულით აივსება, მუსაბის მსგავსად, ამქვეყნიური ლტოლვა ისლამის მსხვერპლად იქცევა.

## მექის პერიოდის ანალიზი

ცამეტ წელს გაგრძელებული მექის პერიოდის პოლითეისტების მიერ მუსლიმების წინააღმდეგ გამოყენებული წამებები ამ ხუთი მუხლით შიძლება გამოიხატოს:

1. დაცინვა,

2. შეურაცხყოფა,

3. წამება,

4. ყოველგვარი სავაჭრო და მატერიალური ურთიერთობის გაწყვეტა,

5. იმდენად შიშისმომგვრელი, საშინელი და თან დანაშაულებრივი ქმედების ჩადენა, რომელმაც მუსლიმები იძულებული გახადა ჰიჯრეთი შეესრულებინათ.




მათ მდგომარეობას დიადი ღმერთი აიათებში ასე გადმოგვცემს:

إِنَّ الَّذِينَ أَجْرَمُوا كَانُواْ مِنَ الَّذِينَ آمَنُوا يَضْحَكُونَ  وَإِذَا مَرُّواْ بِهِمْ يَتَغَامَزُونَ
وَإِذَا انقَلَبُواْ إِلَى أَهْلِهِمُ انقَلَبُواْ فَكِهِينَ

وَإِذَا رَأَوْهُمْ قَالُوا إِنَّ هَؤُلَاء لَضَالُّونَ

**„უეჭველად, რომელთაც შესცოდეს, დასცინოდნენ მორწმუნეებს, როდესაც მათ (მორწმუნეებს ) გვერდით ჩაუვლიდნენ, ერთმანეთს თვალს უკრავდნენ; და როცა თავისიანებისკენ მიბრუნდებოდნენ, მიბრუნდებოდნენ სიხარულით. და როცა მათ (მორწმუნეებს) გადააწყდებოდნენ, იტყოდნენ: უეჭველად, ეგენი არანორმალურები არიან!“**[13]

ამის საპასუხოდ ალლაჰის შუამავალს ﷺ რომელსაც ზეშთაგონების საშუალებით მუდამ ეცნობებოდა, თუ როგორ უნდა მოქცეულიყო, მოქმედების მეთოდი ამგვარი იყო:

1. მცდელობა იმისა, რომ მორწმუნეების გულებში სულიერება გაზრდილიყო;

2. ტანჯვა-წამების დროს მოთმინების გამოჩენა;

3. ლამაზი სწავლებით რჩევა-დარიგების მიცემა;

4. ბრძოლის უკომპრომისოდ გაგრძელება;

5. უდიდესი ღმერთისთვის მორჩილებისა და თვინიერების ჩვენება.

13. სურა მუთატფიფინი, აიათები 29-32.





ამ მეთოდის შედეგად ალლაჰის შუამავალმა ﷺ ყველა ბრძოლისა და დაბრკოლების წარმატებით გადალახვა შეძლო. ამ გრძელი და მტანჯველი პერიოდის დასასრულს, მედინის მსგავსად, ყველა სტრატეგიულ მხარეში, ადამიანების მიერ ჯგუფურად რწმენის მიღება დაიწყო. თუკი ტაიფში დიდი იმე გადასული ალლაჰის შუამავალი იქედან ქვების სროლით გააძევეს, მედინაში, სადაც საქადაგებლად არც კი წასულა, ისლამი ღვთიური ძალისხმევით გავრცელდა. ცოტა ხნის შემდეგ კი წმინდა შუამავლის მეთაურობით ყველა მორწმუნის გულში ჩამკვრელად იქცა.

ერთ-ერთი მოაზროვნე ამტკიცებდა, რომ ალლაჰის შუამავა-ლი იყო ადამიანი, რომელიც უზარმაზარ გენიას ფლობდა:

„ვინ გაბედავს (წმინდა) მუჰამმედთან შედარებას, რომელიც ცივილიზაციის ისტორიაში ადამიანის გენიის სამი დიდი საზომით: მიზნის სიდიდით, საშუალებების სიმცირითა და რეზულტატის სიდიადით ყველაზე დიდ პიროვნებად იქცა“.

დიადმა ღმერთმა მორწმუნეებს ჰიჯრის ნებართვა ცამმეტწლიანი ტანჯვა-წამების შემდეგ მისცა. ცამეტი წლის ტანჯვის გამო მორწმუნეებმა ურყევი რწმენის საფეხურამდე მიაღწიეს. მათ გულები წყალობითა და სულიერებით აივსო, ე.ი. მორწმუნეებმა რწმენის საფასური გადაიხადეს. იმ პერიოდში, მედინაში დაფუძნებულმა და მთელი კაცობრიობისთვის სანიმუშო ისლამურმა სახელმწიფომ და ცივილიზაციამ საფუძვლები ჩაუყარა რწმენის სიყვარულს.

თავსდამტყდარმა ყველა უბედურებამ ისინი გამოასწორა და ჯანმრთელი ხასიათის პიროვნებებად ჩამოაყალიბა. ეს ადამიანები იქცნენ მანათობელ ვარსკვლავად, რომელიც ალ-ლაჰის შუამავლის ყველა მიმდევარს გიდობას გაუწევდა.

## მექის აიათების თავისებურებები

როგორც ცნობილია, პირველად მოვლენილი აიათები მონოთეიზმის ქადაგებას, სიკვდილის შემდეგ მკვდრეთით აღდგენის რწმენას, მორწმუნეთათვის სამოთხის ხარებას, ურწმუნოებისა და დაუმორჩილებლების ჯოჯოხეთით დასჯის გაფრთხილებას და რელიგიურ საკითხებს შეეხებოდა. ამ აიათებში მოცემულ სხვადასხვა დამაჯერებელი მტკიცებულებით ადამიანების რწმენის გაძლიერების შემდეგ ზრგარდმოვლენა ისეთი კანონების, რომლებიც საქმის წარმოებასთან იყო დაკავშირებული. იმის გამო, რომ ადამიანები ცრუმორწმუნეობასთან და ტრადიციებთან მჭიდროდ იყვნენ დაკავშირებული, მათი ერთდროულად შემობრუნება ადვილი არ იყო. ერთი ხელის მოსმით, მათი ტრადიციებისგან ჩამოშორების მცდელობა, სიძულვილისა და რწმენაზე დაშორების მიზეზი გახდებოდა.

წმინდა აიშე ასე ამბობდა:

„პირველად მოვლენილ სურებს „მუფასალი“ ჰქვია, რადგან მოკლე სურებია და კითხვისას ხშირად „ბესმელეთი“ წარმოითქმება. მათში მოხსენიებულია ჯოჯოხეთი და სამოთხე. ნებადართულის (ჰალალის) და აკრძალუ-





ლის (ჰარამის) შესახებ კანონებმა კი მას შემდეგ დაიწყო ზეგარდმოვლენა, როცა ადამიანები ისლამს შეეჩვივნენ.

„ალკოჰოლური დასალევი არ დალიოთ!“

„ჩვენ ალკოჰოლურ სასმელს არავითარ შემთხვევაში არ დავანებებთ თავს!“ — პასუხობდნენ.

„არ იმრუშოთ!“

ადამიანები კვლავაც პასუხობდნენ:

„ჩვენ მრუშობას არავითარ შემთხვევაში არ დავთმობთ!“

მაშინ, როცა მე ჯერ კიდევ ბავშვი ვიყავი და ვთამაშობდი, წმინდა მუჰამმედს მექაში შემდეგი აიათი მოევლინა:

بَلِ السَّاعَةُ مَوْعِدُهُمْ وَالسَّاعَةُ أَدْهَى وَأَمَرُّ

**„არა, ჟამი მათი აღთქმული დროა და ეს ჟამი მრისხანე და შემაძრწუნებელია!** [14]

მექას სურები, ფორმის თვალსაზრისით, მოკლე და ლაკონურია, მრავალღმერთიანობისა და კერპთაყვანისმცემლობის საპირისპიროდ კატეგორიულ და მკაფიო ფორმას წარმოადგენს, რადგანაც მექელი პოლითეისტები ლიტერატურული კონკურენციის გამწევი მჭევრმეტყველი ადამიანები იყვნენ. მათზე ზეგავლენის მომხდენი სიტყვა, მჭევრმეტყველების თვალსაზრისით, სრულყოფილ დონეზე უნდა ყოფილიყო.

მექაში მოვლენილი აიათების სტილის თავისებურებათაგან ერთ-ერთი ის იყო, რომ უმეტესწილად მიმართვა იწყება სიტყვით: **„ეი, ადამიანებო!“**

14. სურა ყამერი, აიათი 46.





მექის სურებში პოლითეისტების მრწამსისა და ჩვევების საწინააღმდეგო ბევრი საკითხი მისაღები რომ გამხდარიყო, ადგილს იკავებდა მათთვის ავტორიტეტული მზის, მთვარის ვარსკვლავების, დღისა და ღამის და მსგავსი რამეების დაფიცება. იმიტომ, რომ ეს არსებები ამავე დროს ალლაჰის ძალისგან მომდინარეობდა.

მეორეს მხრივ, ყურანის ამბებისაგან უმეტესობა მექას პერიოდში მოევლინა. მაგალითად „წარსულისაგან მაგალითის აღება“ მექის აიათები ყველაზე გამორჩეული საკითხებია. მათში შუამავლობისა და წარსული ერების ამბების მოთხრობაა. მაგალითად, ადამისა და იბლისის ამბავი. ერთადერთი გამონაკლისია სურა „ბაყარა“, რომელიც მედინაშია მოვლენილი.

წარსული ერების თავს გადამხდარი სამაგალითო ამბების მოთხრობამ მექელი პოლითეისტებისთვის სამართლის ქადაგებასა და თანდათანობით მათ პროგრესირებაში მნიშვნელოვანი როლი ითამაშა. ამ ამბების გადმომცემ აიათებში მონოთეიზმის მორწმუნე მუდამ წინა პლანზე იყო წამოწეული.

შეიძლება ითქვას, რომ მექას აიათები მქადაგებლურიც იყო. ის, რომ ეს ქადაგება ამქვეყნიური ინტერესებისთვის კი არა, არამედ მხოლოდ ალლაჰის ნება-სურვილის დასაკმაყოფილებლადაა და ჯილდოსაც მხოლოდ ალლაჰისაგან უნდა ველოდეთ, სწორედაც სურა „შუღერა“-ში ნუჰი, ჰუდი, სალიჰი, ლუთი და შუაიბი მუდამ ალლაჰის მორჩილი იყვნენ და ღმერთს ემსახურებოდნენ, თავიანთი სანდოობის წყალობით თითოეული მათგანი მათი ტომის შუამავალი იყო.





وَمَا أَسْأَلُكُمْ عَلَيْهِ مِنْ أَجْرٍ إِنْ أَجْرِيَ إِلا عَلَى رَبِّ الْعَالَمِين

**„ამისთვის არ ვითხოვ თქვენგან საზღაურს, რამეთუ საზღაურს მხოლოდ სამყაროთა ღმერთი მომმადლის!“**[15]

ყურანის მეორე ნახევარი უმეტესწილად მექაში მოევლინა. იმის გამო, რომ მექელების უმრავლესობა ამპარტავნები იყვნენ, „არა, ასე არაა“ — სიტყვებით ისინი გააფრთხილეს. სადაც გამოყენებულია სიტყვა „კატეგორიულად“, სულ მექას სურებია. ის ყურანის მეორე ნაწილია.

ასევე მექაში მოევლინა ის სურები, რომლებიც სეჯდეს მოითხოვს. ამგვარად ადამიანები, რომლებიც ალლაჰის გარდა სხვა რამის წინაშე იყრიდნენ მუხლს, უდიდესი ღმერთის წინაშე მუხლის მოსაყრელად იქნენ მოწოდებული, რითაც მათი შინაგანი პროგრესი უზრუნველყვეს.

მექაში მოვლენილი ეს პირველი აიათები ძველი ტრადიციების უმეცრებისაგან წარმოშობასა და სრულად გამოუსადეგარობას აცხადებს და ამავე დროს, ნამდვილი შუამავლური მორალის ნორმების გამომხატველია.

იმის გამო, რომ არ არსებობდა ადათობრივი სამართალი, ნამაზის გარდა ღვთისმსახურებასთან დაკავშირებული კანონებიც ვერ იკავებდა ადგილს საზოგადოებაში. მაგ. სურები: იუნუსი, რადი, ფურქანი იასინი, ჰადიდი - მექაშია მოვლენილი. მათში აიათები ბრძანებებით არ არის. ამ სურებში, საზოგადოდ, რწმენის საფუძვლები, შემოქმედი ალლაჰის მახასიათებელი თავისებურებები, შუამავლების საოცარი ამბები და ქვეყნის აღსასრულის სცენებია მოთხრობილი.

15. სურა შუარა, აიათები 109, 127, 145, 164, 180.

## შუამავლის უკანასკნელი გამოსავალი – ჰიჯრა

## (შუამავლობის მე-13 წელი)

### ჰიჯრის ნებართვა და ჰიჯრა მედინაში

აქაბეს მეორე შეთანხმების შემდეგ, პოლითეისტებმა როგორც კი გაიგეს, რომ მუსლიმები თავდასაცავად ჰიჯრას აპირებდნენ, მათი ჩაგვრა უფრო მეტად გააძლიერეს. იმის გამო, რომ მუსლიმებისთვის ტანჯვა გაუსაძლისი გახდა, მექაში აღარ ეცხოვრებოდათ. ალლაჰის შუამავალმა ასე ბრძანა:

„აი, იქეთ არის ქალაქი, სადაც ჰიჯრას შესრულებით, მე მეჩვენა ხურმის ადგილი, რომელიც ორ შავ ქვიან ადგილს შორის მდებარეობს." [16]

მათ ანსარებთან, ე.ი. მედინელ მუსლიმ ძმებთან თბილი ურთიერთობა უბრძანა და უთხრა:

„უდიდესმა ალლაჰმა თქვენ მოგიძლვნათ ძმები და ქვეყანა, სადაც სიმშვიდეს მოიპოვებთ."

მუსლიმები მოემზადნენ ისე, რომ პოლითეისტებს არაფერი გააგებინეს, ერთმანეთს ეხმარებოდნენ და ამგვარად მალულად ჰიჯრა დაიწყეს.[17]

მუსლიმები უფრო ადრე ეთიოპიაში გადავიდნენ, სადაც მათ კარგად უმასპინძლეს, მაგრამ იქ არ იყო პირობები იმისა, რომ ეს ადგილი ყოვლისმომცველ რწმენის

16. ბუჰარი, ქეფალეთი 4.
17. იხ. იბნ ჰიშამი, II, 76, იბნ სადი, 1, 226.





ცენტრად ექციათ. მედინა კი, პოლიტიკური და სავაჭრო თვალსაზრისით, სწორედ ის ქალაქი იყო, რომელიც შეიძლებოდა ისლამის ცენტრად ქცეულიყო. ამის გამო, ამ წმინდა ადგილს წილად ხვდა ტოტალური ჰიჯრა.

მართლაც, მედინა მუსლიმებისთვის თავშესაფრად იქცა. მექელი პოლითეისტების მხრიდან დაშინებაც წარსულს ჩაბარდა. ისლამი მექის ფარგლებს გასცდა და მედინაში დიდი პატივისცემა მოიპოვა.  პოლითეისტები კი ვერაფრით იგებდნენ წმინდა შუამავლის  შეწუხებითა და სამშობლოდან გაძევებით საკუთარ თავს რაოდენ დიდი ზარალი და დანაკლისი მიაყენეს. ეს, ჭეშმარიტად, ძალიან დიდი დანაკლისი იყო მათთვის. მაგრამ ვერ ხედავდნენ, ვერ გრძნობდნენ, ვერ აცნობიერებდნენ.

უდიდესი ალლაჰი წმინდა შუამავალს ეუბნებოდა:

وَإِذاً لاَّ يَلْبَثُونَ خِلافَكَ إِلاَّ قَلِيلاً

**„თავადაც მცირე ხნით დარჩებოდნენ შენს მერე! “** [18]

საცოდავ კერპთაყვანისმცემლებს მათი იმჟამინდელი ძალა და თავიანთი მოდგმის ავტორიტეტი ატყუებდა და თვლიდნენ, რომ მუსლიმებს დაცინვით, მასხრად აგდებით, დატერორებით, ბლოკადით, ჩაგვრითა და ტანჯვაწამებით დააშინებდნენ. მათ სწამდათ, რომ ამგვარად მექაზე თავიანთ ზეგავლენას შეინარჩუნებდნენ. რა იცოდნენ, რომ სულ ახლო მომავალში ჰიჯრის მოწმენი გახდებოდნენ. მათ აუცილებლად ელოდათ წინასწარ განზრახული თამაშის წაგება და უბედურება.

18. სურა ისრა, აიათი 76.

იმიტომ, რომ მუსლიმები მედინაში მათი შიშის გამო კი არ მიდიოდნენ, არამედ მათ კარგად ესმოდათ, რომ მედინაში ისლამისთვის მყარი საფუძვლის ჩაყრა შეიძლებოდა.



ჰიჯრა არასდროს არ უნდა იქნას გაგებული როგორც დამცირებისა და უძლურების, გამოუვალი მდგომარეობის გამო გაქცევა. მედინა მუჰაჯირებისთვის ჰიჯრის სამშობლოდ, მორწმუნე ძმებთან შეერთების, მათი ერთად თავმოყრის, ალლაჰის რწმენის განმტკიცების ადგილად იქცა.

პოეტი ნეჯიფ ფაზილი ამ ჭეშმარიტებას ლექსში შემდეგი ფრაზებით გამოხატავს:

„თავის პატრონს ღვიძლი სამშობლო ბორკილად ექცა; ჰიჯრა სამშობლოს გარეთ მოძებნილი მხარდაჭერაა;

ჰიჯრა, სამშობლოს გარეთ მოძებნილი საყრდენია!"

მუჰაჯირებმა ამის გამო ნათესავები, ქონება და ის ყველაფერი რაც ჰქონდათ, მექაში დატოვეს. ვინ მალულად, ვინ აშკარად მედინისაკენ გზას დაადგა.

წმინდა ალი ამბობდა:

„მუჰაჯირებს შორის არავის ვიცნობ ისეთს, რომ ჰიჯრა მალულად არ შეესრულებინა. ომარ იბნ ჰათთაბი ამის გამო გამორჩეული იყო. მან ჰიჯრის დროს ხმალი წელზე შემოირტყა, მშვილდი მხარზე ჩამოიკიდა, ისრები და შუბი ხელში აიღო და ქააბაში წავიდა. როცა ქააბას შვიდჯერ შემოუარა, მათთან მივიდა და უთხრა:





„აი, მეც მედინაში მივდივარ! ვისაც უნდა თავისი დედა აატიროს, ცოლი ქვრივი, ბავშვები კი ობლად დატოვოს, უკან გამომყვეს, ამ მინდვრის უკანა მხრიდან ჩემს პირისპირ გამოვიდეს!“

მაგრამ მას უკან ვერავინ ვერ გაჰყვა.[19]

მედინელები, მექიდან მოსულ ძმებს გულში იკრავდნენ და ისე ხვდებოდნენ, მათ მთელი სულითა და გულით ეხმარებოდნენ. ამიტომაც მექელ მუსლიმებს „მუჰაჯირები“ ჰქვიათ, მედინელ მუსლიმებს კი „ანსარები“, რაც დახმარებას ნიშნავს.

უდიდესი ალლაჰი ბრძანებს:

وَالسَّابِقُونَ الأَوَّلُونَ مِنَ الْمُهَاجِرِينَ وَالأَنصَارِ وَالَّذِينَ

اتَّبَعُوهُم بِإِحْسَانٍ رَّضِيَ اللّهُ عَنْهُمْ وَرَضُواْ عَنْهُ وَأَعَدَّ

لَهُمْ جَنَّاتٍ تَجْرِي تَحْتَهَا الأَنْهَارُ خَالِدِينَ فِيهَا أَبَداً

ذَلِكَ الْفَوْزُ الْعَظِيمُ

**„კეთილწარმატებულნი უპირველესნი მუჰაჯირთაგან და ენსართაგან და რომელნიც მიჰყვნენ მათ სიკეთით, ალლაჰი კმაყოფილია მათგან და ისინი კმაყოფილი არიან მისგან. და მოუმზადა მათ სამოთხენი, სადაც ძირს მდინარეები მოედინება და სადაც სამუდამოდ დამკვიდრდებიან. სწორედ ესაა უდიდესი წარმატება.“**[20]

19. იბნ, ქესირი, უსდულ-გაბი IV, 152-153.

20. სურა თევბე, აიათი 100.

ისლამის მკვლევარების გადმოცემით, მუსლიმებს ჰიჯრის ნებართვა რომ მისცემოდათ, შემდეგი კანონები დაწესდა:

ჰიჯრა წმინდა შუამავლის ﷺ პერიოდში ფარძი იყო. ის, რაც მის პერიოდში ფარძი იყო, განკითხვის დღემდე უცვლელია. მაგრამ მექაზე გამარჯვებით დასრულებული ჰიჯრა კი მხოლოდ ალლაჰის შუამავლის პერიოდისთვისაა განკუთვნილი.

თუკი მუსლიმს ეზანის, მარხვის, ნამაზის ლოცვის და სხვა ისლამის კანონების შესრულება არ ხელეწიფება, იმ ადგილას მისი დარჩენა და არსებულ უსამართლოებაზე მონურად შეგუება ნებადართული არ არის. უდიდესი ღმერთის ეს აიათი ამ საკითხის მტკიცებულებაა:

إِنَّ الَّذِينَ تَوَفَّاهُمُ الْمَلآئِكَةُ

ظَالِمِي أَنْفُسِهِمْ قَالُواْ فِيمَ كُنتُمْ قَالُواْ كُنَّا مُسْتَضْعَفِينَ فِي الأَرْضِ

قَالْوَاْ أَلَمْ تَكُنْ أَرْضُ اللّهِ وَاسِعَةً فَتُهَاجِرُواْ فِيهَا فَأُوْلَئِكَ مَأْوَاهُمْ

جَهَنَّمُ وَسَاءتْ مَصِيراً إِلاَّ الْمُسْتَضْعَفِينَ مِنَ الرِّجَالِ

وَالنِّسَاء وَالْوِلْدَانِ لاَ يَسْتَطِيعُونَ حِيلَةً وَلاَ يَهْتَدُونَ سَبِيلاً

**„უეჭველად, როცა ანგელოზებმა მიიბარეს ისინი, რომელნიც საკუთარ თავს ვნებდნენ, შეეკითხნენ: რითი იყავით დაკავებული? მიუგეს: უძლურნი ვიყავით მიწაზე! უთხრეს: განა არ იყო ალლაჰის მიწა იმდენად ვრცელი, რომ სხვაგან გადასახლებულიყავით? აი ისინი, რომელ-**





**თა თავშესაფარი ჯოჯოხეთია. და რა საძაგელი თავშესაფარია?! გარდა უძლური კაცებისა, ქალებისა და ბავშვებისა, რომელთაც არ ძალუძთ იღონონ რამე და არცა შეუძლიათ გზას დაადგენ“**[21]

ამ აიათში ნაჩვენებია, რომ ის, ვინც მედინაში არ გადავიდა და პოლითეისტებს შორის დარჩა, საკუთარი თავი სიბნელეში დატოვა. მათ რწმენას მოსვენება, ტრადიციები, ოჯახი, ქონება და თავიანთი ინტერესები ამჯობინეს, მიზეზად კი ამბობდნენ **„ჩვენ სუსტი ადამიანები ვართო“**, რადგანაც ჰიჯრისთვის ძალა რომ არ ეყოფოდათ (მოხუც, სუსტ მამაკაცებს, ქალებსა და ბავშვებს), ეს საპატიო მიზეზად ეთვლებოდათ.

ჰიჯრის შემთხვევიდან გამომდინარე, მუსლიმებს სამშობლო, რაც უნდა სხვადასხვა ჰქონდეთ ნებისმიერ დროს, სხვა მუსლიმებს შესაძლებლობის ფარგლებში უნდა დაეხმარონ. თუ არ დაეხმარებიან, ისინი დიდ ცოდვაში ჩავარდებიან.

წმინდა შუამავალმა ﷺ ჰიჯრას დიდი მნიშვნელობა მიანიჭა, მექაზე გამარჯვებამდე ყველა მუსლიმისგან ჰიჯრის შესრულება ისურვა, რადგანაც მედინის გარეთ ურწმუნოების მხარეები იყო და მუსლიმების იმ მხარეებში რწმენის სწავლა და ცხოვრება ძალიან რთული იქნებოდა.

## პოლითეისტების მუხანათური გეგმა

პოლითეისტები, რომ ხედავდნენ მექა დღითიდღე ცარიელდებოდა მიხვდნენ, რომ ეს ყველაფერი მათთვის

21. სურა ნისა, აიათები 97-98.





საშიშ სახეს იღებდა. მაშინვე „დარუნ-ნედვე“-ში (ადგილი, რომელიც უზნეობის კერსა იყო) შეიკრიბნენ. კრებას ესწრებოდა ერთი ნეჯიდელი მოხუციც, რომელიც ადამიანის სხეულში ჩასახლებული ეშმაკი იყო.

დიდხანს ისაუბრეს იმის შესახებ, თუ რა მოემოქმედებინათ. წინ წამოიწია წმინდა შუამავლის შეპყრობის და დამცირების ან მექიდან განდევნის თემამ და მსგავსმა წინადადებებმა. ეშმაკი შეთავაზებულ წინადადებათაგან ყველას ეწინააღმდეგებოდა. ბოლოს ყველაზე სათაკილო გადაწყვეტილებაზე ერთსულოვნება გამოიხატა: ალლაჰის შუამავლის უნდა მოეკლათ.

ეს წინადადება იმ პერიოდის ფარაონმა აბუ ჯეჰილმა ამგვარად წამოაყენა:

„ყველა ტომში თითო შეიარაღებული ახალგაზრდა უნდა ვნახოთ. ახალგაზრდები მას ყველა ერთ მომენტში დაესხას თავს. ყველამ ერთად მიაყენოს სასიკვდილო დარტყმა. ამგვარად მისგან გავთავისუფლდებით, სიმშვიდეს მოვიპოვებთ! თუ ახალგაზრდები ამგვარად მოიქცევიან, მის სისხლს ყველა ტომი დაღვრის! აბდი მენაფის შვილებს კი ყველა ტომთან საბრძოლოდ ძალა არ ეყოფათ და სისხლის საფასურის აღებას დაეთანხმებიან. ჩვენც აბდი მენაფის შვილებს მისი სისხლის საფასურს გადავუხდით“.

ნეჯიდელი მოხუცის გარეგნობის ეშმაკმა თქვა:

„აი, ამ კაცის სიტყვა ყველაზე შესაფერისია! ამაზე უფრო საზრიანი წინადადება არ იქნება!“[22]

22. იბნ ჰაშიმი, II, 95-95.





როცა ამ გადაწყვეტილების შესახებ ალლაჰის შუამავალმა ﷺ გაიგო, მექაში რამდენიმე მიმდევართან ერთად დარჩა. როგორც თავის მიმდევრებზე მზრუნველმა შუამავალმა ﷺ, პირველად ისინი გაგზავნა, მან კი არჩია მუჰაჯირებს უკან გაჰყოლოდა, როგორც დარაჯი. ღმერთის სურვილიც ამგვარი იყო. ამასთანავე წმინდა მგზავრობის ერთმა თანამგზავრმა აბუ ბაქრმა როცა ჰიჯრის ნებართვა ითხოვა, „მოითმინეო!“ — ბრძანა შუამავალმა და დაამატა:

„შესაძლოა, ალლაჰმა შენ გზაში კეთილი ამხანაგი მოგცეს!“ [23]

ამით ძალიან გახარებულმა აბუ ბაქრმა ჰიჯრისთვის (სამზადისის) დროს რვაას დირჰემად ნაყიდი ორი აქლემი, სახლში ოთხი თვის სამყოფად გამოკვება.[24]

პოლითეისტებმა თავიანთი გადაწყვეტილების განსახორციელებლად მოქმედება რომ დაიწყეს, შუამავალმაც ღმერთისგან ჰიჯრის ბრძანება მიიღო.

وَقُل رَّبِّ أَدْخِلْنِي مُدْخَلَ صِدْقٍ وَأَخْرِجْنِي مُخْرَجَ صِدْقٍ وَاجْعَل لِّي مِن لَّدُنكَ سُلْطَاناً نَّصِيراً

**„და თქვი: „ღმერთო ჩემო! შემიყვანე ჭეშმარიტებით და გამომიყვანე ჭეშმარიტებით, და დამიდგინე შენგან დამხმარე ძალა !“[25]**

23. იბნ ჰიშამი, II, 92.
24. ბუჰარი, მენაქიბულ ანსარი 45.
25. სურა ისრა, აიათი 80.

ამ აიათის გარდა ჯებრაილმა პოლითეისტების დაგეგმილი თაღლითობის შესახებ წმინდა შუამავალს ამცნო:

„ამაღამ ლოგინში არ დაწვები!“ [26]

ამის გამო წმინდა შუამავალი ﷺ შუადღის სიცხეში, ყველა რომ ისვენებს იმ დროს, აბუ ბაქრთან მივიდა და ჰიჯრის ბრძანება ამცნო.

წმინდა აბუ ბაქრმა ჰკითხა:

„ერთად ვართ, ალლაჰის შუამავალო?“

ალლაჰის შუამავალმა ბრძანა:

„დიახ, ერთად ვართ!“

წმინდა აბუ ბაქრი ამ პასუხმა იმდენად ასიამოვნა და გაახარა, რომ თვალთაგან გადმოხეთქილმა სიხარულის ცრემლებმა მისი გულის სამყარო ყველაზე ლამაზი ფორმით აირეკლა.

ამის შემდეგ წმინდა შუამავალმა წმინდა ალი მოიხმო და ჰიჯრის ამბავი ამცნო, გადასცა მისთვის ჩაბარებული ყველა ანაბარი და ის თავის წარმომადგენლად დანიშნა მექაში. (ქალაქში ისეთი არავინ იყო, რომ ღირებული ნივთი ჰქონოდა და ის ალლაჰის შუამავლისთვის არ მიებარებინა, რადგანაც მას იცნობდნენ როგორც ერთგულსა და სანდოს).

შუამავალმა,პოლითეისტების გეგმის შესაბამისი ზომების მისაღებად ასე ბრძანა:

26. იბნ ჰიშამი, II, 95.





„ალი! ამაღამ ჩემს ლოგინში დაწექი! ეს ხალათიც ზევიდან დაიფარე; არ შეგეშინდეს! შენ ისეთი არაფერი შეგემთხვევა, რომ საშიში იყოს!“ [27]

ალლაჰის შუამავლის ﷺ მიერ თავისი ხალათის წმინდა ალიზე გადაბარება მისდამი უდიდეს ნდობას წარმოადგენდა. ამის მსგავსი მაგალითები ბევრი არსებობს.

მართლაც, წმინდა მუჰამმედ შუამავალმა ვეისელ ქარანესაც ხალათი გაუგზავნა და დაუბარა:

„ეს ზურგზე მოისხი, ჩემი მიმდევრებისთვის ილოცეო!“ [28]

აქ ყურადღებას კიდევ ერთიდეტალი იპყრობს. წმინდა ალის წმინდა მუჰამმედ შუამავლისადმი მორჩილება. საერთოდ თანამედროვეები, რომელნიც მისი მიმდევარნი იყვნენ, ალლაჰის შუამავალს არ ეწინააღმდეგებოდნენ, მის ბრძანებებს უსიტყვოდ ასრულებდნენ. არ არსებობდა შემთხვევა, რომ მისი სიტყვა ან მოქმედება არაფრად ჩაეგდოთ. არასდროს ეკითხებოდნენ მას: რატომ? ან რისთვის? როგორც უკვე აღვნიშნეთ, მის ბრძანებას უსიტყვოდ ემორჩილებოდნენ. სუნნეთთაგან არც ერთს არ უარყოფდნენ. არ არსებობდა გამონაკლისი, რომელსაც არ შეასრულებდნენ. მათ ძალიან კარგად იცოდნენ, რომ, თუ მის გზას უარყოფდნენ, ეს დიდი შეცდომა იქნებოდა და ეშინოდათ. ისინი ყურანსა და სუნნეთზე ისე იყვნენ დაკავშირებული, როგორც ჩრდილია დამოკიდებული თავის პატრონზე.

წმინდა ალი ასე გადმოგვცემს:

27. იბნ, ჰიშამი, II, 95, 50.
28. ფერიდუდდინ ათთარი, თეზქისქულ ევვლია გვ. 21, იხ. მუსლიმი, ფედა - ლუჰ- საჰაბე. 223-225.

„როცა ალლაჰის შუამავალი ჰიჯრად მიდიოდა, ჩვენ მასთან ერთად ქააბაში წავედით. წმინდა შუამავალმა მე მითხრა: „დაჯექიო“ და  მხრებზე ფეხი დამადგა. ამგვარად სცადა ქააბაში შესვლა. უცებ ძალა გამომეცალა. წმინდა შუამავალმა როგორც კი ეს შემნიშნა, მხრებიდან ჩამოვიდა, მიწაზე ჩაიმუხლა და მითხრა:

„მხრებზე ფეხი დამადგი!“

მხრებზე ფეხი შევახე თუ არა,  ისეთი ძალის მოზღვავება ვიგრძენი, რომ მომენდომებინა ცის კაბადონამდე მივაღწევდი. ბოლოს ბეითულლაჰის ზემოთ გავედი. იქ ბრინჯაოსა თუ სპილენძისაგან გაკეთებული კერპი იყო. ალლაჰის შუამავალმა მითხრა:

„ალი, ის ძირს ჩამოაგდე!“

კერპი როგორც კი ძირს ჩამოვაგდე, ისე დაიმსხვრა, როგორც შუშის ჭურჭელი დაიმსხვრევა ხოლმე.

მაშინვე ძირს ჩამოვედი და არავინ დამინახოს მეთქი, იქაურობას გავეცალე.“ [29]

ჰიჯრის ღამეს ალლაჰის შუამავალი ﷺ ჯერ სახლიდან გამოსული არ იყო, რომ პოლითეისტებმა მის სახლს ალყა შემოარტყეს. მაგრამ ალლაჰის შუამავალი, რომელიც ბედისწერას ემორჩილებოდა და ალლაჰს ბოლომდე ენდობოდა, სრულიად მშვიდად, აუღელვებლად, უშფოთველად გამოიყურებოდა. წმინდა შუამავალმა ერთი პეშვი მიწა აიღო, პოლითეისტებს ზემოდან გადააყარა, სურა „იასინის“ ეს აიათი წაიკითხა და მათ შორის ისე ჩაიარა, რომ არავის შეუმჩნევია:

29. აჰმედი, 1, 84; ჰაქიმი, III, 6/4265.





إِنَّا جَعَلْنَا فِي أَعْنَاقِهِمْ أَغْلاَلاً فَهِيَ إِلَى

الأَذْقَانِ فَهُم مُّقْمَحُونَ وَجَعَلْنَا مِن بَيْنِ أَيْدِيهِمْ سَدّاً

وَمِنْ خَلْفِهِمْ سَدّاً فَأَغْشَيْنَاهُمْ فَهُمْ لاَ يُبْصِرُونَ

**„უეჭველად, ჩვენ დავადეთ მათ კისრებზე ბორკილები ნიკაპამდე, ამიტომაც თავები აღმა აქვთ აწეულნი! დავადგინეთ ზღუდე მათ წინ და ზღუდე მათ უკან, ამგვარად შევფუთეთ, უკვე ვერღა დაინახავენ!“**[30]

რა თქმა უნდა, ვერ ხედავდნენ, რადგან მათი გულები დაბრმავდა, თვალისჩინიც დაკარგეს. ის, ვინც მათ შორის ჩაიარა, წმინდა შუამავალი ﷺ იყო, მაგრამ ცხადია, რომ ბრმა გულებსა და თვალებს მისი დანახვა არ შეეძლოთ. სწორედაც რომ ვერ დაინახეს!

ერთი კაცი პოლითეისტებთან მივიდა და ჰკითხა:

„თქვენ აქ რას ელოდებით?“

„მუჰამმედს ველოდებით.“

„ალლაჰი თქვენს იმედებს გაგიცრუებთ! ღმერთმანი, მუჰამმედი გამოვიდა, თქვენ თავზე მიწა გადაგაბნიათ და წავიდა!“

პოლითეისტებმა ხელები თავზე მოისვეს და დაინახეს, რომ მიწა მართლაც მათ თავებზე დარჩენილიყო. მაშინვე სახლში შევიდნენ, და დაინახეს, რომ წმინდა შუამავლის ლოგინზე ვილაცას ეძინა:

„აი, მუჰამმედი! გადასაფარებელში გახვეულს ძინავს!“ — თქვეს. მაშინვე საწოლისკენ გაემართნენ. ლოგინ-

30. სურა იასინი, აიათები 8-9.

ში მწოლიარე კაცი როგორც კი გასწორდა და მათ შეხედა, პოლითეისტები გაოცებისგან ადგილზე გაშეშდნენ, თვალებს არ დაუჯერეს! მათ წინ ალლაჰის შუამავალი კი არა, წმინდა ალი იდგა.

ერთმანეთს გადახედეს და გადაულაპარაკეს:

„ღმერთმანი, იმ კაცმა რომ გვითხრა, მართალი ყოფილა!“

ყურაიშმა პოლითეისტებმა წმინდა ალის მრისხანედ დაუყვირეს:

„შენი ბიძაშვილი სად არის, ალი?“

მან უპასუხა:

„არ ვიცი, ვერაფერს გეტყვით! თანაც მისი მეთვალყური ხომ არა ვარ! თქვენ მას უთხარით, რომ მექიდან წასულიყო: „ჩვენ გაგვშორდი, წადი!“ — ასე ეუბნებოდით, ისიც ადგა და წავიდა!“

პოლითეისტებმა წმინდა ალის გაუწყრნენ და ნჯღრევა-ნჯღრევით მესჯიდი ჰარემში წაიყვანეს, ცოტა ხნით დაპატიმრებული ჰყავდათ, შემდეგ კი გაუშვეს.[31]

იმ უბედურებმა, რომელთაც გონება ჰქონდათ ჩაკეტილი და ჭეშმარიტებას ვერ ხედავდნენ, ბედნიერების სახლს სამარცხვინო მიზეზით შემოერტყნენ და ელოდებოდნენ, ალლაჰის შუამავალს კი ღვთის წყალობითა და მფარველობით აბუ ბაქრის სახლამდე მიეღწია. თუმცა პოლითეისტებს გეგმა ჰქონდათ, მაგრამ გეგმა ალლაჰსაც ჰქონდა და ამ გეგმის გარეშე არაფერი არ შეიძლებოდა მომხდარიყო. ამ ამბავს დიადი ღმერთი ასე გვამცნობს:

31. იბნ ჰიშამი, II, 96, აჰმედი, 1, 348, იაქუბი II, 39.





وَإِذْ يَمْكُرُ بِكَ الَّذِينَ كَفَرُواْ لِيُثْبِتُوكَ أَوْ يَقْتُلُوكَ

أَوْ يُخْرِجُوكَ وَيَمْكُرُونَ وَيَمْكُرُ اللّهُ وَاللّهُ خَيْرُ الْمَاكِرِينَ

**„და აკი, გეგმავდნენ ოინებს შენდამი, რომელთაც უარყვეს, რათა შეეპყარი ან მოეკალი ან გაეძევებინე შენ. და ოინებს აწყობდნენ ეგენი და ალლაჰიც მოუწყობს ოინს; და ალლაჰი ოინის მომწყობთაგან ყველაზე უკეთესია. “**[32]

## რთული მგზავრობა

სახლიდან გამოსული ალლაჰის შუამავალი ﷺ წმინდა აბუ ბაქრთან რომ მივიდა, მიუხედავად იმისა, რომ აბუ ბაქრი არ ღებულობოდა, თავისთვის გამზადებული აქლემის საფასური მაინც გადაუხადა. ცოტა ხნის წინ პოლითეისტებს შორის შეუმჩნევლად ჩავლილმა ალლაჰის შუამავალმა ﷺ კიდევ ერთი სამაგალითო საქციელი ჩაიდინა. ამის შემდეგ კი წმინდა აბუ ბაქრთან ერთად სახლის უკანა მხრიდან გამოვიდა, აქლემები კი რამდენიმე დღეს კიდევ იქ დატოვეს.

კვლავაც პოლითეისტების საწინააღმდეგოდ ზომების მისაღებად მედინის საპირისპირო გზას გაუდგნენ.

წმინდა აბუ ბაქრი ხან წმინდა შუამავლის წინ მიდიოდა, ხან უკან. ალლაჰის შუამავალმა როგორც კი ეს მოძრაობები შენიშნა, ჰკითხა:

„აბუ ბაქრ, ასე რატომ აკეთებ?“

32. სურა ენფალი, აიათი 30.





„ალლაჰის შუამავალო, შენს გამო ვღელავ და ასე ამიტომ დავდივარ!“

ბოლოს სევრის გამოქვაბულს მიაღწიეს. წმინდა მუჰამმედ შუამავალს აბუ ბაქრმა უთხრა:

„ალლაჰის შუამავალო! მე სანამ გამოქვაბულს გავწმენდ, თქვენ აქ დამელოდეთო!“ და გამოქვაბულში შევიდა. როცა გამოქვაბული შიგნით გაწმინდა და ჭუჭრუტანები ამოავსო, უთხრა:

„ახლა შეგიძლია შემოხვიდე, ალლაჰის შუამავალო!“[33]

ამ დროს პოლითეისტები აბუ ჯეჰილის მეთაურობით აბუ ბაქრის სახლში მივიდნენ, მის ქალიშვილს, ესმას მამის შესახებ ჰკითხეს და მისგან როცა პასუხად მიიღეს „არაფერი ვიციო“, შურისძიების წყურვილით საცოდავ გოგონას სილა გააწნეს და ათრიეს.

წმინდა შუამავალი ﷺ და მისი მეგობარი გამოქვაბულში ერთხანს დარჩნენ. ამგვარად ისინი თავს უკეთესად დაიცავდნენ პოლითეისტებისაგან, რომელნიც მათ მედინის გზებში ეძებდნენ. ალლაჰის კეთილგანწყობაც ხომ მონა-მსახურების მხარეს იყო და იქ, სადაც ისინი ზომებს ვეღარ იღებდნენ, მათი მარაგი იწურებოდა, მოქმედებას ღვთიური დახმარება იწყებდა. მართლაც პოლითეისტების ერთი ნაწილი მათ კვალს მიჰყვა და სევრის გამოქვაბულთან მივიდნენ, შიგ შეხედვა სცადეს, მაგრამ გამოქვაბულის შესასვლელი ისე იყო დაფარული ობობას ქსელით, რომ ხელს ვერ შეახებდი, იქ მხოლოდ ერთი მტრედის ბუდე იყო. ალლაჰის ბრძანებით გამოქვაბულის წინ ერთი ხე ამწვანდა, რომელიც წმინდა შუამავლის სახეს ფარავდა და აღარ ჩანდა.

33. იბნ ქესირი, ელ-ბიდაიე, III, 222-223.





პოლითეისტებმა გადაწყვიტეს, რომ შეუძლებელი იყო წმინდა მუჰამმედ შუამავალი აქ ყოფილიყო და უკან გაბრუნდნენ.

ამ ორი მგზავრობის საერთო  დამხმარე, საყრდენი, მფარველი ალლაჰი იყო. ამის გამო გამოქვაბულთან მისულმა უბედურებმა მტრედის ბუდისა და ობობას ქსელის მეტი ვერაფერი დაინახეს. როგორც პოეტი ნისათ ასია ამბობს:

„ობობა არც ჰაერში იყო,

არც წყალში, არც მიწაზე,

მხოლოდ იმათ თვალებში იყო,

ვინც სიმართლეს ვერ ხედავდა“.

როცა ეს ყველაფერი ხდებოდა,  აბუ ბაქრმა განცდებით აღსავსე წუთები გადაიტანა. ეშინოდა საკუთარი თავის კი არა, ალლაჰის შუამავლის გამო.

პოლითეისტები ცოტა წელში, რომ მოხრილიყვნენ, მათ მაშინვე დაინახავდნენ. ისინი გამოქვაბულის მარჯვნივ და მარცხნივ ხეტიალობდნენ.

„გამოქვაბულში რომ შესულიყვნენ, მტრედების კვერცხები გატყდებოდა, ობობას ქსელიც მოიშლებოდა.“

ზოგმა თქვა:

„გამოქვაბულში შევიდეთ და ვნახოთ!“

უმეი იბნ ჰალიფმა უთხრა:

„თქვენ რა, ჭკუა საერთოდ დაკარგეთ? გამოქვაბულში რა საქმე გაქვთ? იმ გამოქვაბულში უნდა შეხვიდეთ,

სადაც ერთმანეთზე სართულ-სართულად ობობას ქსელია? ღმერთმანი, მგონი ეს ქსელი აქ ჯერ კიდევ მუჰამმედის დაბადებამდე იყო!“

აბუ ჯეჰილმა კი წარმოთქვა:

„ღმერთმანი, ასე მგონია რომ ის ჩვენს ახლოსაა, მაგრამ ჯადო გაგვიკეთა და თვალები აგვიხვია, ამიტომაც ველარ ვხედავთ!“[34]

ამ დროს აბუ ბაქრმა, რომელიც მღელვარებას მოეცვა, ალლაჰის შუამავალს მიმართა:

„მე თუ მომკლავენ, მხოლოდ ერთი კაცი ვარ, მოვკვდები და წავალ, მაგრამ შენ თუ რამე მოგივა, მაშინ შენი მიმდევარი მონოთეისტი საზოგადოება განადგურდება.“

წმინდა მუჰამმედ ﷺ შუამავალი ალლაჰს ევედრებოდა, აბუ ბაქრი კი მას მეთვალყურეობდა და შფოთავდა:

„ეს ტომი შენ გეძებს და დგას. ღმერთმანი მე ჩემს გამო არ ვღელავ, მაგრამ მეშინია შენ რამე ზიანი არ მოგაყენონ!“

წმინდა შუამავალმა მეგობარს უთხრა:

„აბუ ბაქრ, ნუ გეშინია! უეჭველია, რომ ალლაჰი ჩვენთან ერთადაა.“ [35]

ყურანში ეს აიათი ასეა გადმოცემული:

إِلاَّ تَنصُرُوهُ فَقَدْ نَصَرَهُ اللّهُ إِذْ أَخْرَجَهُ

34. იბნ საადი, 1, 228, ჰალემი, II, 209.
35. იბნ ქესირი, ელ-ბიდაიე, III, 223-224, დიარბექირი, 1, 328-329.





الَّذِينَ كَفَرُواْ ثَانِيَ اثْنَيْنِ إِذْ هُمَا فِي الْغَارِ إِذْ

يَقُولُ لِصَاحِبِهِ لاَ تَحْزَنْ إِنَّ اللّهَ مَعَنَا فَأَنزَلَ

اللّهُ سَكِينَتَهُ عَلَيْهِ وَأَيَّدَهُ بِجُنُودٍ لَّمْ تَرَوْهَا

وَجَعَلَ كَلِمَةَ الَّذِينَ كَفَرُواْ السُّفْلَى

وَكَلِمَةُ اللّهِ هِيَ الْعُلْيَا وَاللّهُ عَزِيزٌ حَكِيمٌ

**„და თუ არ შეეწევით მას, ალლაჰი შეეწია უკვე, როცა გამოაძევეს იგი მათ, რომელთაც უარყვეს, იგი ორთაგან ერთ-ერთი იყო, როცა გამოქვაბულში იყვნენ, უთხრა თავის მეგობარს: „ნუ სწუხხარ! უეჭველად, ალლაჰი ჩვენთანაა“. მაშინ ალლაჰმა გარდმოუვლინა სიმშვიდე და შეეწია მეომრებით, რომლებიც უჩინარნი იყვნენ თქვენთვის. ალლაჰმა ურწმუნოთა სიტყვა დაამდაბლა, რამეთუ მხოლოდ ალლაჰის სიტყვაა უზენაესი. და ალლაჰი ძლევამოსილია, ბრძენია!“**[36]

აბუ ბაქრი გადმოგვცემს:

„ჩვენ გამოქვაბულში როცა ვიყავით, პოლითეისტების ფეხებს ვხედავდით:

„ალლაჰის შუამავალო, მათ ფეხებს ქვემოთ რომ გამო-იხედონ, აუცილებლად დაგვინახავენ-მეთქი!“ — ვუთხარი.

მან კი მომიგო:

36. სურა თევბე, აიათი 40.





„აბუ ბაქრ! იმ ორზე რატომ ღელავ, ვისაც მესამე ალლაჰი ახლავს?“ [37]

მექაში გატარებული ცამეტწლიანი ქადაგების პერიოდისა და ჭეშმარიტების გზაზე ბრძოლის შემდეგ ალლაჰის შუამავლისთვის ﷺ მეორე გამოქვაბულად ნაჩვენები სევრი ჰირასაგან განსხვავებული მორალური აღზრდის ადგილი იყო.[38] იქაურობას ღმერთის საიდუმლო ძალები მეთვალყურეობდა, ის იყო ადამიანისა და ღმერთის წიგნში საოცრებების წასაკითხი ადგილი, ასევე ღმერთის საიდუმლოში ჩაძირვისა და გულის პროგრესირების აუდიტორია.

აქაური სტუმრობა სამ დღე-ღამეს გაგრძელდა. ის მარტო არ იყო. მის გვერდით შუამავლების შემდეგ ადამიანებს შორის ყველაზე მაღლა მდგომი და ფასეული წმინდა აბუ ბაქრი იმყოფებოდა. წმინდა აბუ ბაქრს წილად ხვდა ბედნიერება მასთან ერთად გამოქვაბულში სამ დღეს დარჩენილიყო და ის „ორს შორის მეორე“ გამხდარიყო. წმინდა შუამავალი ამ ძვირფას ამხანაგს ეუბნებოდა:

لاَ تَحْزَنْ إِنَّ اللّٰهَ مَعَنَا

**„ნუ სწუხხარ, უეჭველად ალლაჰი ჩვენთაა!“[39],** ამავე დროს ღმერთთან ერთად ყოფნის საიდუმლოს ასწავლიდა. ეს ფასეული გონებრივი მომზადება პირველი საწყი-

37. ბუჰარი, ფედაიჰულ ასჰაბი, მენაქიბი 45, მუსლიმი, ფედაილუს საჰაბე 1.
38. სევრი ჰირასაგან განსხვავებული სწავლების ადგილი იყო. ჰირაში რ - მენის თესლი ჩაიყარა, სევრში კი რწმენის გაძლიერების შემდეგ წყალობის და მისტიციზმის თესლი დაითესა. ეს აჩვენებს, რომ გულმა ჯერ შარიათით უნდა იცხოვროს, შემდეგ კი მისტიციზმს უნდა მიაღწიოს.
39. სურა თევბე, აიათი 40.





სი და ალლაჰის გულით რწმენის, ალლაჰისთვის გულის გახსნის მიღწევა იყო.

ე. ი. სევრის გამოქვაბული ის ადგილი და ღვთისკენ მგზავრობის პირველი სადგური იყო, რომელიც მონამსახურის დაუს-რულებელი საიდუმლო სივრცის — გულის განათლების დაწყების საფუძვლად იქცა.

წმინდა შუამავლის ﷺ ნათელის გაღება, გულის სამყაროში არსებული საიდუმლო ერთმორწმუნეობის გახმაურება, პირველად აბუ ბაქრთან ამ მაღაროში დაიწყო. ის გახდა ქვეყნიერების აღსასრულამდე გაბმული „ოქროს ჯაჭვის“ პირველი რგოლი.

აბუ ბაქრმა რწმენის ძალა წმინდა შუამავლის ﷺ სიყვარულით მიიღო. ყველა დიდებული მგზავრობის საფუძვლად სტიმული მისთვის მინიშნებული სიყვარულის წერტილია, რადგანაც სიყვარულის პირობა, სიყვარულის კანონი, საყვარელი პიროვნების ნაგრძნობი სიყვარული და ამ სიყვარულის გამო ამ პიროვნებისთვის საყვარელი რამეების სიყვარულია. სიყვარულის ნორჩად შენახვა კი მორალური კავშირითაა შესაძლებელი. ღვთიური სიყვარული უმწიფარი და ზედაპირული შემეცნებით შეუძლებელია.

მწამს, რომ წმინდა აბუ ბაქრის წმინდა შუამავლის გულთან კავშირის გამომხატველი ეს ამბავი ყველა გულში თავის, ჰორიზონტისა და უნარის საზომით ზეგავლენას მოახდენს.

წმინდა აბუ ბაქრი ალლაჰის შუამავალთან ﷺ ყოველი საუბრის დროს სრულიად განსხვავებულ სიამოვნებასა და სიტკბოს ღებულობდა. როცა ალლაჰის შუამავლის

გვერდით იმყოფებოდა, ის მაინც ენატრებოდა. წმინდა შუამავალმა როცა ბრძანა:

„აბუ ბაქრის ქონებით რომ ვისარგებლე, იმდენად სხვა არავისი ქონებით არ მისარგებლიაო", აბუ ბაქრმა თვალცრემლიანმა თქვა:

„მე და ჩემი ქონება მხოლოდ შენთვის არა ვართ, ალლაჰის შუამავალო?!"[40] ამით მან თავისი თავიცა და ყველაფერი ის, რაც მას ეკუთვნოდა, წმინდა მუჰამმედ შუამავალს მიუძღვნა.

სევრის გამოქვაბულში ალლაჰის შუამავალმა უცებ თავი აბუ ბაქრის მუხლებზე დადო და დაიძინა. ამ დროს მან თავისთან ძალიან ახლოს პატარა ნახვრეტი დაინახა. აქედან რამე მწერი ან სხვა რამ არ შემოძვრეს და შუამავალს ზიანი არ მიაყენესო, ისე, რომ არ განძრეულა, ფეხი აიღო და ნახვრეტს მიადო.

გადმოცემის მიხედვით, ბიზანტიის იმპერატორმა კეთილი ნების გამოსახატავად წმინდა ომარს, მტრების ჩამოშორების მიზნით, ძალიან ძლიერი საწამლავი გამოუგზავნა. რომაელი ინტრიგნებისგან მიჩვეულ ბიზანტიის იმპერატორებისათვის ბუნებრივი საქმისათვის წმინდა ომარს ყურადღება არ მიუქცევია. მისთვის ელჩის მიერ მოტანილი საწამლავიანი ბოთლი ხელში აიღო, მხოლოდ „ბესმელე" წარმოსთქვა და დალია. საწამლავს არანაირი ზეგავლენა არ მოუხდენია.[41]

ეს ჰადისები, ესე იგი ალლაჰის ნებართვით საწამლავის ზარალისგან დაცვის შესაძლებლობა, მხოლოდ იმ

40. იბნ მაჯე, მუქადდიმე, 11.
41. მუსტაფა იბნ ჰალიფ ეზ ზაგრევი, რისალეთულ ბესმელი გვ. 42. აქ ს - წამლავის დამლევ პიროვნებად ჰალიდ იბნ ველიდია გამოყვანილი.





განსაკუთრებულ მონა-მსახურებს ხელეწიფებათ, რომელნიც ალლაჰის შუამავლის გულის სამყაროსთან არიან დაკავშირებული და გაიგივებული.

წმინდა ომარი თავისი ხალიფობის პერიოდში ზოგიერთებისაგან როგორც კი გაიგონებდა, რომ საკუთარ თავს უფრო მეტად აფასებდნენ, ვიდრე წმინდა აბუ ბაქრს, ამბობდა:

„ღმერთმანი აბუ ბაქრის ის ღამე ომარის ყველა წარჩინებულებზე უფრო მადლიანია, როცა ალლაჰის შუამავალი მისი სახლიდან გამოვიდა გამოქვაბულში წასასვლელად, აბუ ბაქრი მის გვერდით იყო."[42]

სევრის გამოქვაბულში სტუმრად დარჩნენ. აბუ ბაქრის ქალიშვილმა ესმამ საჭმელი მოუტანა, ვაჟიშვილი აბდულლაჰი კი მამის ბრძანებით ყოველ ღამეს მაღაროში მათ გვერდით ატარებდა, გამთენიისას იქედან მიდიოდა. თითქოს მექაში გაატარა ღამე, დილით ყურაიშ პოლითეისტებს ესალმებოდა დღეს მათთან ატარებდა, უსმენდა, წმინდა შუამავლის შესახებ რას საუბრობდნენ. მათ მიერ დაგებულ მახეებზე წმინდა შუამავალს ამცნობდა.

წმინდა აბუ ბაქრის აზატი ამირ იბნ ფუჰეირეც წმინდა აბუ ბაქრის ცხვრის ფარას მექელ მწყემსებთან ერთად მწყემსავდა. დილაობით მათთან ერთად გამოდიოდა, საღამოობით დაბრუნებისას საქონლის გარეკვას აჭიანურებდა, მწყემსების უკან რჩებოდა, რომ როგორც კი საღამოს სიბნელე ჩამოწვებოდა, საქონელთან ერთად სევრის მაღაროსთან მიდიოდა. წმინდა შუამავლისთვის და მისი მეგობრისთვის რძეს ცხვრებს წველიდა და აძლევდა

42. ჰაქიმი, III, 7/4268.

დილით ადრე მექაში დაბრუნებული აბდულლაჰის ფეხის კვალს საქონლის კვალით შლიდა, გაურკვეველს ხდიდა.

პოლითეისტებმა, რომლებიც ალლაჰის შუამავალს მთელი სამი დღის განმავლობაში ეძებდნენ, მისი პოვნის იმედი გადაიწურეს. ალლაჰის შუამავალმა აბდულლაჰისგან რომ ეს ამბავი გაიგო, მეოთხე დღეს გამცილებლის მოყვანილ აქლემზე შესხდნენ ორივე და მედინესკენ გზას გაუდგდნენ. იმის გამო, რომ იმ მიწას სცილდებოდა, სადაც დაიბადა და გაიზარდა, ალლაჰის შუამავლის დამწუხრების მიზეზი გახდა. როგორც კი ჰაზეურეს მხარეში მივიდნენ, აქლემი გააჩერა, მექასკენ მიბრუნდა და ასე თქვა:

„შენ ალლაჰის საფეხურებზე მხარეებს შორის ყველაზე საყვარელი ხარ. იძულებული რომ არ გავმხდარიყავი, შენგან არ წავიდოდი. შენს გარდა სხვა ადგილს სამშობლოდ არ მივიჩნევდი, სხვაგან ბუდეს არ დავიდებდიო.“[43]

კეთილშობილი შუამავალი ამ მოწყენილობის გასაქარვებლად ღმერთმა ასე დაამშვიდა:

إِنَّ الَّذِي فَرَضَ عَلَيْكَ الْقُرْءَانَ لَرَادُّكَ إِلَى مَعَادٍ

**„უეჭველად, რომელმაც ვალდებული ჰქმნა შენზე ყურანი, უთუოდ, მიგაბრუნებს მისაბრუნებელში...“[44]**

ეს აიათი უკან დაბრუნებისა და მექაზე გამარჯვების სამახარობლოა. ამ ყველაფრით კი ალლაჰის შუამავლის სულში დაბუდებული ნაღველის სიხარულით შეცვლაა.



43. აჰმედი, IV, 105, თირმიზი, მენაქიბი, 68/3925.

44. სურა ყასასი, აიათი 85.





მექასა და მედინას შორის 400  კილომეტრი გზაა, რაც აქლემით 13 დღის სავალი იყო. გრძელი გზა, აუტანელი სიცხე, ცხელი ქვიშა. წმინდა ქარავანი პირველი 24 საათი შეუჩერებლივ გზას აგრძელებდა.

წმინდა აბუ ბაქრს, იმის გამო, რომ ის სავაჭროდ დროდა-დრო დამასკოში მიდი-მოდიოდა, ძალიან ბევრი პიროვნება იცნობდა. ამ მგზავრობის დროსაც ნაცნობებს გადაეყარა.

„აბუ ბაქრ! შენს წინ რომ კაცი მიდის ვინ არის?“ როცა ეკითხებოდნენ წმინდა მუჰამმედ შუამავლის შესახებ,

„გიდია! გზის მაჩვენებელია!“ — სერიოზულად პასუხობდა და უსაფრთხოების ზომებს იღებდა, სინამდვილეში კი უნდოდა ეთქვა: „ის მე ყველაზე მადლიან გზას მაჩვენებსო.“ [45]

*წმინდა მუჰამმედ შუამავალმა, ﷺ აბუ ბაქრმა და მისმა აზატმა ამირ იბნ ფუჰეირემ აბდულლაჰ იბნ ურეიქითის[46] გიდობით ქადიდის უბანში გაშლილ ერთ კარავში შეიარეს. ეს კარავი უმმუ მაბედს ეკუთვნოდა. თვითონ მუშაობდა, რომ ნასულ-მოსული მგზავრების საჭმლისა და წყლის მოთხოვნილება დაეკმაყოფილებინა. მედინაში მიმავალმა წმინდა მგზავრებმა უმმე მაბედისაგან რძე მოითხოვეს.*

კარავში უმმუ მაბედის ძალიან სუსტი ცხვარი ჰყავდა, იმდენად სუსტი, რომ რძესა და ცხიმზე საუბარი აღარ არის, სისუსტისაგან კრიტიკულ მდგომარეობაში იყო,

45. იბნ სადი, 233-235, აჰმედი, III, 211.
46. **აბდულლაჰ იბნ ურეიქიდი** იმ დროს პოლითეისტი, მაგრამ სანდო პიროვნება იყო. შემდეგში მისი გამუსლიმება-არგამუსლიმების შესახებ კამათი მისი გამუსლიმების შესახებ თქულებით გამართლდა.





საცოდავ ცხოველს იმის ძალაც აღარ ჰქონდა, ფარას შერეოდა და მინდორში გასულიყო. ამ მიზეზით კარავის კუთხეში დარჩენილიყო, როცა ალლაჰის შუამავალმა ﷺ ცხვრის მოსაწველად ნებართვა ითხოვა, უმმუ მაბედმა უთხრა:

„დედა, მამა ყველა შენს მსხვერპლად იყოს! თუ კი მასში რძეს იპოვი, მოწველე!“

წმინდა შუამავალმა ﷺ იმისათვის, რომ ალლაჰს ბარაქა ეწყალობებინა, ილოცა, შემდეგ „ბესმელლე“ წარმოთქვა და ცხვრისგან საკუთარი ხელით ძალიან ბევრი რძე გამოწველა.

როგორც უმმე მაბედი გადმოგვცემს, იმ ცხვარმა წმინდა ომარის ხალიფობის დროს ჩამოვარდნილ გვალვამდე იცოცხლა.

კვლავ უმმუ მაბედი ასე ამბობდა:

„მაშინ, როცა დედამიწაზე ცხოველები საჭმელს ვერაფერს შოულობდნენ, ჩვენ მას დილა-საღამოს ვწველიდით“ — ამ სიტყვებით გამოხატავდა იმ ცხვრის ნაყოფირებას.

როცა ალლაჰის შუამავალი ﷺ იქაურობას გასცილდა, კარავში უმმუ მაბედის ქმარი აბუ მაბედი მოვიდა. როგორც კი ბევრი რძე დაინახა, გაოცებულმა იკითხა:

„უმმუ მაბედ! ეს რძე საიდან მოვიდა? ცხვრები შორს მინდვრებში არიან, თანაც ყველა უნაყოფოა, აქ კი არ არის ცხოველი, რომელიც მოიწველება!

მეუღლემ უპასუხა:





„დღეს ჩვენთან ერთმა დალოცვილმა პიროვნებამ შემოიარა“. და მოუთხრო რაც იმ დღეს გადახდა.

„ღმერთო, ის კაცი აღმიწერეო!“ — უთხრა ქმარმა.

უმმუ მაბედმა წმინდა შუამავლის ﷺ გარეგნობა ასე აღწერა:

„მე რომ ვნახე, ის კაცი არაჩვეულებრივი იყო, მისი სილამაზე აშკარა იყო, სახე ნათელი და სუფთა მორალი ჰქონდა. მას არანაირი ნაკლი არ ჰქონდა, პირიქით, მას მოსაწონი ფიგურა და ლამაზი სახე, თვალები შავი, წამწამები ხშირი, ხმა თავაზიანი, თვალების გუგები ძალიან თეთრი, შიგნით ნაწილი კი ძალიან შავი ჰქონდა. მისგან სიძლიერე გამოსჭვიოდა, წარბები დასასრულში წვრილი, თმები კუპრივით შავი, ყელი მაღალი, წვერი ხშირი და ოდნავ გრძელი ჰქონდა.

როცა გაჩერებული იყო, მშვიდი და სეროზული იყო. საუბრისას თავს იჩენდა სილამაზე, ღიმილიანი სახის ჩვენება და ტკბილსიტყვაობა, სიტყვები თითქოს მარგალიტებივით იყო ჩამწკრივებული, პირიდან თითო-თითოდ წარმოთქვამდა. მისი სიტყვა ნათელი იყო, არც იმდენად ცოტა იყო, რომ არასაკმარისი ყოფილიყო და არც იმდენად ბევრი, რომ მოსაბეზრებელი.

შორიდან ჩანდა როგორც ადამიანებს შორის ყველაზე შთამბეჭდავი და ყველაზე ლამაზი, ახლოს რომ მოვიდოდა — ყველაზე მომხიბვლელი და გრაციოზული იყო. საშუალო სიმაღლის. თითქო ერთ ნერგი ნერგებს შორის ამოზრდილიყო. მას რამდენიმე ამხანაგი ახლდა, როცა ის რამეს იტყოდა, მაშინვე წამოვარდებოდნენ და ბრძანების შესასრულებლად გარბოდნენ. ერთ-ერთი, რომელიც მის

სამსახურისთვის გარბოდა და პატივს სცემდა, მომლიმარი სახის პატრონი იყო. ვერავინ ვერ შეარცხვენდა და ვერ შეეკამათებოდა“.

აბუ მაბედმა როცა ამ ლამაზი თვისებების შესახებ გაიგო, დარწმუნებით თქვა:

„ეს კაცი ყურაიშების ტომის წარმომადგენელი შუამავალია. როგორ მინდოდა მასთან ერთად ვყოფილიყავი და მისთვის ამხანაგობა გამეწია. მის გზას თუ ვიპოვი, ამას აუცილებლად გავაკეთებ.

იმ დღეებში მექაში ისმოდა ლექსები, რომელთა ავტორიც უცნობი იყო და რომელიც უმმი მაბედის კარავში მისული სტუმრების ქება-დიდებას გამოხატავდა. ამ საიდუმლო ლექსების გამგონე ჰასან იბნ საბითმა პასუხი გასცა ლექსით, რომელიც შეეხებოდა იმას, რომ წმინდა შუამავლის წასვლით ტომმა, რომელსაც ის განეკუთვნებოდა, დიდი დანაკლისი განიცადა, იმ შუამავალმა მედინაში ჭეშმარიტება გაავრცელა, ალლაჰის სიტყვა წაიკითხა.[47]

აბუ მაბედმა და მისმა ბედნიერმა ოჯახმა, ყველამ ერთად, ისლამი მიიღო და წილად ხვდათ პატივი ენახათ მუჰამმედი, მან თავის ბედნიერ ოჯახთან ერთად ისლამი მიიღო და ამით საჰაბის (მუჰამმედის თანამიმდევარის) წოდება და პატივისცემა მოიხვეჭა.

კერპთაყვანისმცემლებმა, რომლებმაც წმინდა ქარავანი ვერ იპოვეს, ჯილდო შეპირდნენ იმათ, ვინც მათ პოვნაში დაეხმარებოდა. ვისაც ამ შეპირებამ თვალი

47. იბნ სადი, 1, 230-231; ჰაქიმი, 111 10-11.





მოსჭრა, გზას გაუდგნენ. სურაქა იბნ მალიქიც მათ განეკუთვნებოდა.

მართლაც, სურაქა, დიდი ხნის ძებნის შემდეგ, ალლაჰის შუამავალს გადააწყდა. როგორც კი ის დაინახა, ცხენი ააჩქარა. მაგრამ უცებ ცხენს ფეხი სილაში ჩაეფლო და სურაქა ძირს ჩამოაგდო.

მან, რამდენიც არ ეცადა, სილიდან ამოსვლა და წმინდა შუამავლისკენ წინ წაწევა, ვერ შეძლო. დიდი მცდელობის შემდეგ, როგორც იქნა გონს მოეგო. ინანა, ალლაჰის შუამავლისგან პატიება ითხოვა. წმინდა მუჰამმედ შუამავალმა ვედრება წაიკითხა. ამ ვედრების წყალობით სურაქას ცხენი სილიდან ამოვიდა. სურაქამ ეს სასწაული რომ დაინახა, მაშინვე გული გამოეცვალა და ალლაჰის შუამავლის გულითადი მეგობარი გახდა. იმისათვის, რომ ქარავნის ადგილი საიდუმლოდ შეენახა, უკან დაბრუნდა და ვინც იმ მხარეში მიდიოდა, მათ ან უკან აბრუნებდა ან სხვა მხარეს აგზავნიდა.[48]



სურაქას ჩაესმოდა ალლაჰის შუამავლის ეს სამახარობლო სიტყვები:

„სურაქა! თავს როგორ იგრძნობ, როცა ქისრის სამაჯურებს აისხამ, ქამარს შემოირტყამ და გვირგვინს დაიდგამ?“.

მართლაც ირანზე გამარჯვებისას ქისრის სამაჯურები, ქამარი და გვირგვინი მედინაში როცა მოიტანეს,

48. მუსლიმი, ზეჰადი, 75.

წმინდა ომარმა სურაქას დაუძახა, მათით ის შეამკო და უთხრა:

„სურაქა! ხელები ასწიე და თქვი: „ალლაჰი დიდია! მადლობა ალლაჰს, რომ ესენი — „მე ადამიანების ღმერთი ვარო!“ — ამის მთქმელ ქისრა იბნ ჰურმუზს ჩამოხსნა და მუდლიჯის შთამომავალთაგან სურაქა იბნ მალიქს გაუკეთაო.“ [49]

წმინდა მუჰამმედ შუამავალი ﷺ გამიმის უბანში რომ მივიდა, ბურეიდე იბნ ჰუსაიბსა და მის ტომს შეხვდა. მათ ისლამი უქადაგა. წმინდა შუამავალმა იმ ღამეს ბურეიდეს, სურა „მარიამის“ დასაწყისი ასწავლა.[50]

ბურეიდემ თავზე დახურული თეთრი ჩალმა მოიხსნა და თქვა:

„ალლაჰის შუამავალო, თუ ნებას მომცემთ, თქვენი მედროშე ვიქნები!“

ამგვარად, ქუბას სოფლამდე მან ალლაჰის შუამავალს მედროშეობა გაუწია.

ბურეიდეს შემდეგ ისინი შეხვდნენ ქარავანს, რომელიც დამასკოდან ბრუნდებოდა. მათ შორის ზუბეირ იბნ ავვამიც იყო. ზუბეირმა წმინდა მუჰამმედ შუამავალსა და წმინდა აბუ ბაქრს თეთრი მაშლაჰი (ზედა ტანსაცმელი) ჩააცვა[51].

ჰიჯრის ქარავანი მედინას ნაბიჯ-ნაბიჯ უახლოვდებოდა. მიუხედავად იმისა, რომ ძალიან ბევრი საფრთხე არსებობდა, იმიტომ რომ კერპთაყვანისმცემლებს

49. იბნ ქესირი, უსდული გაბე, 11, 332, იბნ ჰაჯერი, ელ-ისაბუ, II, 19.
50. იბნ სადი, IV, 242.
51. ბუჰარი, მენაქიბულ ანსარი, 45.





ალლაჰის შუამავლის მოკვლისთვის სრული მობილიზაცია ჰქონდათ გამოცხადებული, ის მაინც თავისი მოვალეობის შესრულებას აგრძელებდა, ვინც გზაში შეხვდებოდა ყველას ისლამს უქადაგებდა.

შუამავლის თანამედროვეთაგან სად ედ-დელილი[52] ასე გადმოგვცემს:

„ჰიჯრის დროს ალლაჰის შუამავალმა აბუ ბაქრთან ერთად ჩვენთან შემოიარა. იმ დროს აბუ ბაქრის ერთი ქალიშვილი, ჩვენთან ახლოს, ძიძასთან იყო. ალლაჰის შუამავალს მედინაში მიღწევა მოკლე გზით უნდოდა. ჩვენ მას ვუთხარით:

„აქედან, რუქუბეს გადასავლელით გაირის გზაა. იქ ორი ქურდია, რომლებიც ცნობილია ესლემის ტომის უნამუსოების სახელით. თუ სურვილი გექნებათ, იქამდე ჩვენ მიგიყვანთ."

„მათთან წაგვიყვანეთ!" — ბრძანა ალლაჰის შუამავალმა.

ამის შემდეგ გზას გავუდექით. რუქუბედან გამოვედით და როცა აღმართი ავიარეთ, ერთმა ქურდმა მეორეს უთხრა:

„ეს კაცი იემენიელია." [53]

წმინდა შუამავალმა ﷺ ისინი მასთან მოიხმო, ისლამის შესახებ მოუთხრო და გამუსლიმება სთხოვა. ისინიც გამუსლიმდნენ. როცა ალლაჰის შუამავალმა ﷺ მათ სახელები ჰკითხა. მათ კი მიუგეს:

52. ამ წმინდანს ეწოდა ზედმეტსახელი „დელილი", რადგანაც წმინდა შუ - მავალს მან აჩვენა მედინისკენ მიმავალი მოკლე გზა..
53. ეს სიტყვები წმინდა შუამავლის მექელობის აღნიშვნაა.

„ჩვენ მუჰანანი (უნამუსო ორი პიროვნება) ვართ!“

„პირიქით, თქვენ პატივსაცემი პიროვნებები ხართ“, — უთხრა შუამავალმა და მათ ახარა ბრძანება, რომ მის წინ წასულიყვნენ მედინაში.[54]

## ძვირფასი მგზავრის მოლოდინში

მედინელები, რომლებმაც გაიგეს, რომ წმინდა შუამავალი ﷺ მედინის გზას დასდგომოდა, სიხარულის მწვერვალზე იყვნენ. ყველანი წმინდა მგზავრის გზას მონატრებული ადევნებდნენ თვალს. იმისათვის, რომ ის უკვდავი ბედნიერების ქარავანი საკუთარი თვალით ეხილათ, ქალაქის გარეთ გამოვიდნენ და მოუთმენლად ელოდებოდნენ.

საბოლოოდ ,შუამავლობის მეთოთხმეტე წლის მეთორმეტე (რებიულევველის, გაზაფხულის მესამე თვის) ორშაბათ დღეს, ყველა მუსლიმს გულში ჩაესმა სასიხარულო ხმა:

„რომ ელოდებით, ის წმინდა მგზავრი მოდის!“ [55]

ეს სასიხარულო ამბავი, მთელ მედინაში გავრცელდა.

მუსლიმები გაემზადნენ და ვინ ცხენით, ვინ ქვეითად წმინდა სტუმართან შესახვედრად გაემგზავრნენ.

იმის გამო, რომ შესახვედრად მოსულ მუსლიმთა უმრავლესობას წმინდა მუჰამმედ შუამავალი ﷺ ადრე არ

54. აჰმედი, IV, 74.
55. ჩვ. წ. აღ.-ით 622 წლის სექტემბრის თვეს ემთხვევა.





ენახა, მას ვერ ცნობდნენ. ერთი პერიოდი წმინდა შუამავლად წმინდა აბუ ბაქრი მიიჩნიეს.

წმინდა შუამავალი ﷺ ჩუმად იყო. როგორც კი მზემ დააცხუნა, წმინდა აბუ ბაქრი მაშინვე ადგა და მას ლაბადით მოუჩრდილა. მუსლიმებმა წმინდა შუამავლის ცნობა მხოლოდ ამის შემდეგ შეძლეს.[56]

მედინა ამ დღიდან მოყოლებული ისლამის აღორძინებისა და განვითარების ადგილად და სარკედ იქცა. ურწმუნოების ბნელი სახე ამ ჰიჯრით გაბრწყინდა. „მესჯიდი საადეთმა“ და „მესჯიდი ქუბამ“ დიდებული მნიშვნელობა მოიპოვა და განკითხვის დღემდე დარჩა როგორც ამ წმინდა ჰიჯრის წმინდა ადგილი და მოგონება.

ანსარებმა მუჰაჯირებს თავიანთი ქონება და მიწა შესთავაზეს:

„აი, ჩვენი ქონება, აიღეთ ნახევარი თქვენია.“

ისლამის თავგანწირული ძმობის საფუძველი ამგვარად ჩაიყარა. მედინამ ისლამის ისტორიაში დაიკავა ის ადგილი, რომელიც უკვდავია, რომელსაც დასასრული არა აქვს. მედინაში ეზანი, რამაზანი, ბაირამი, ზექათი, ბრძოლა სხვადასხვაგვარად გამოვლინდა და სხვადასხვა სიდიადით ისლამის მიმდევრებისთვის მაგალითად და პრეცენდენტებად იქცა.

მაშინ, როცა წმინდა შუამავალი ﷺ ყუბაში იმყოფებოდა, ამრ იბნ ავფის შთამომავალთაგან ქულსუმ იბნ ჰიდმის სახლში სტუმრად დარჩა. ალლაჰის შუამავალი ﷺ აქედან როცა გამოდიოდა, სად იბნ ჰაისებეს სახლში მიდიოდა, იმ მუსლიმებთან ჯდებოდა და საუბრობდა.

56. ბუჰარი, მენაქიბულ ანსარი.

სად იბნ ჰაისემე უცოლო იყო და ამიტომაც უცოლო მუჰაჯირები მის სახლში რჩებოდნენ. ამის გამო სადის სახლს „უცოლოთა სახლი“ ეწოდა.[57]

ალლაჰის შუამავალი ﷺ ყუბაში ყოფნის დღეებში მიცვალებულების განსასვენებელ ლოცვას აღავლენდა, ავადმყოფს მოინახულებდა, მიპატიჟებაზე ეთანხმებოდა.



ალლაჰის შუამავლის ﷺ თანამედროვეებმა გადმოგვცეს ძალიან ბევრი თქმულება, რომელიც შუამავალზე ძვირფას მოგონებებს შეიცავს, მისდამი სიყვარულითაა გაჯერებული და მის სიდიდიადეს აჩვენებს. სწორედაც, თანამედროვეთაგან ბერა იბნ აზიბი ყოველთვის ცდილობდა მამამისისაგან, ალლაჰის შუამავლის შესახებ, ბევრი რამ გაეგო. იგი ასე გადმოგვცემს:

„აბუ ბაქრმა მამაჩემისგან ცამეტ დირჰემად უნაგირი იყიდა და უთხრა:

„ბერას უთხარი, ეს ახლავე ჩვენს სახლში მიიტანოს!“

მამაჩემმა უპასუხა:

„არა! სანამ ალლაჰის შუამავლის მექიდან მედინაში ჰიჯრის შესახებ არ მომიყვები, არ იქნება!“

ამის გამო აბუ ბაქრმა ჰიჯრის მგზავრობა დაწვრილებით მოგვითხრო.“ [58]

57. იბნ ჰიშამი, II, 110, იბნ სადი 1, 233.
58. ბუჰარი, აჰრაგუნ-ნები, 2, აჰმედი, 1, 2.





## ღვთისმოშიშობით საფუძველჩაყრილი მეჩეთი: ყუბას მესჯიდი

ყუბაში ალლაჰის შუამავალი ﷺ ამრ იბნ ავფის შთამომავლებთან სტუმრად თოთხმეტი ღამე დარჩა. ეს მნიშვნელოვანი მეჩეთი — „მესჯიდი ქუბა“ ამ დროს აშენდა. ამ მეჩეთის მშენებლობაში წმინდა შუამავალი ﷺ თვითონაც ღებულობდა მონაწილეობას.

მესჯიდი ყუბა ისლამში აშენებული პირველი მეჩეთია. ისე, როგორც ჰიჯრა მნიშვნელოვანი მოვლენაა, ასევე მნიშვნელოვანია ამ დროს დაფუძნებული მეჩეთი. ამ მეჩეთის შესახებ ყურანში ნათქვამია:

لَّمَسْجِدٌ أُسِّسَ عَلَى التَّقْوَى مِنْ أَوَّلِ يَوْمٍ

**„...უეჭველად მეჩეთი, რომელიც დაფუძნდა პირველი დღიდან ღვთისმოშიშობაზე...“[59]**

აბუ ჰურეირეც გვამცნობს, რომ ქვემოთ მოცემული აიათი ყუბას ხალხზეა მოვლენილი.[60]

فِيهِ رِجَالٌ يُحِبُّونَ أَن يَتَطَهَّرُواْ

وَاللَّهُ يُحِبُّ الْمُطَّهِّرِينَ

**„...იქ არიან კაცნი, რომლებსაც უყვართ, რომ განიწმინდონ. და ალლაჰს უყვარს განწმენდილები.“[61]**

59. სურა თევბე, აიათი 108.
60. თირმიზი, თეფსირი, 9/3099, აბუ დავუდი, თაჰარეთი, 23/44 იბნ მაჯე, თაჰ - რეთი, 357.
61. სურა თევბე, აიათი 108.

ჰიჯრით გადასულმა პირველმა მუჰაჯირებმა ყუბაში რომ მიაღწიეს, ამრ იბნ ავფის შთამომავლებს გამხმარი ხურმა კოხტად დაელაგებინათ, იქ ნამაზის შესრულება დაიწყეს. იმის გამო, რომ აბუ ჰუზეიფის აზატი სალიმი ყურანს ყველაზე ლამაზად კითხულობდა, მუჰაჯირებს იმამობას უწევდა.

წმინდა შუამავალმა, ﷺ პირველი მუჰაჯირების ნამაზი რომ შეასრულეს, ის ადგილი გააფართოვებინა და იქ „ქუბა მესჯიდი" ააგო. მეჩეთი კვადრატული ფორმის 32*32 იყო. ალლაჰის შუამავალმა ﷺ ქუბელებისგან ქვის მოზიდვა ითხოვა, რომელთაგანაც ერთი აიღო, ყიბლის მხარეს დადო და აბუ ბაქრსა და ომარს ამავე ფორმით რიგის მიხედვით ქვის დაწყობა უბრძანა.

მეჩეთის მშენებლობისას ყველაზე დიდი მცდელობა ამმარ იბნ იასირმა აჩვენა. ამის გამო მას „ისლამში პირველი მეჩეთის საფუძვლის ჩამყრელი" ეწოდა[62].

აბდულლაჰ იბნ რევაჰა თან მუშაობდა, თან ლექსებს კითხულობდა. ამგვარად მორწმუნეებს დაღლილობას უმსუბუქებდა.

მესჯიდის მუეზინის მოვალეობას სად ელქურაზი ასრულებდა.

ისე, როგორც „მესჯიდი ნებევსა" და მედინაში არსებულ სხვა ცხრა მეჩეთში, „მესჯიდი ქუბაშიც" სწავლა-განათლებას ეყრებოდა საფუძველი. წმინდა შუამავალი ყოველი მისვლისას ამ საკითხით ინტერესდებოდა.

62. იბნ ჰიშამი, 11, 112.



იგი შაბათობით ქუბაში ხან ცხენით ხან ფეხით მიდიოდა და იქ ორ მუხლ ნამაზს ასრულებდა.[63]

შუამავალი ერთ ჰადისში მუსლიმებს ასე ურჩევს:

„ვინც სახლში გულდასმით აბდესს აიღებს, შემდეგ ქუბას მესჯიდში მივა და იქ ნამაზს შეასრულებს, მას ბევრი უმრას მადლი ეწერება."[64]

წმინდა ომარი ხალიფობის დროს, ორშაბათობითა და ოთხშაბათობით იქაურობას მოინახულებდა ხოლმე, ქუბადან ძალიან შორს რომ ყოფილიყო, აქლემით მაინც მივიდოდა.[65]

ყუბას მესჯიდი, წმინდა ოსმანისა და ომარ იბნ აბდულაზიზის მიერ გაფართოვდა, შემდეგში რამდენჯერმე შეკეთდა და განახლდა. ჰიჯრით 1245, ჩვ.წ.აღ-ით 1825 წელს სულთან მაჰმუდის მხრიდან კეთილმოწყობილი ერთ მინარიანი და სწორ ჭერიანი მეჩეთი საუდის არაბეთის მმართველობის მიერ დაინგრა, თაღოვან და წყვილ მინარიანად გადაკეთდა, გაფართოვდა და ხელახლა აშენდა.

## რანუნას მინდორში პირველი ჯუმა ნამაზი

საბოლოოდ, ქუბაში თოთხმეტი დღის სტუმრობის შემდეგ, ალლაჰის შუამავალი ﷺ და მისი თანმხლები პირები მედინასკენ დაიძრნენ. შუადღისას „რანუნის მინდორს" მიაღწიეს, ნამაზის დრო მოვიდა. ალლაჰის შუამავალი აქლემიდან ჩამოვიდა. ამ დროს, ისლამის ერთ საოცრე-

63 ჰამიდულლაჰი ესლამ ფეიღამბერი 11, 771.
64. იბნ მაჯე, 197: ნესაი, მესჯიდი, 8
65. იბნ სადი, 1, 245

ბად ფარძად დაწესებული, „ჯუმა ნამაზი“ ალოცა და შემდეგი ქადაგებები იკითხა.

1. ქადაგება:

*„ადამიანებო!*

*სიკვდილამდე მოინანიეთ, როცა ხელში შესაძლებლობა გექნებათ, რწმენის ბრძანებების მიხედვით იმოქმედეთ. ფარულად თუ აშკარად, ხელგაშლილად მოწყალება გაეცით და ალლაჰს ბევრი მადლობა შესწირეთ. ამგვარად ღმერთსა და თქვენს შორის ურთიერთობა მოაწესრიგეთ! თუ ასე მოიქცევით, თქვენ სარჩო მოგეცემათ. დახმარება გაგეწევათ და ისეთი რამეების გაკეთებას შეძლებთ, რაც არ ხელგეწიფებოდათ.*

*იცოდეთ, რომ ალლაჰმა ამ წლის ამ თვეს, ამ ადგილას ქვეყნის აღსასრულამდე „ჯუმა ნამაზი“ ფარძად დააწესა. ვინც სერიოზულობით არ მოეკიდება და უარყოფს მას, ღმერთმა მას საქმეებში წარმატება არ მისცეს! მის ნალოც სხვა ნამაზს აზრი არ აქვს. ვინც მოინანიებს, მას ეს არ შეეხება, რადგანაც მონანიებულს ალლაჰი მიუტევებს.“* [66]

*„ადამიანებო! თქვენ სიცოცხლეში იმქვეყნისთვის მოემზადეთ! უეჭველია, რომ ყველა თქვენგანი მოკვდება და ფარას უმწყემსოდ დატოვებს. შემდეგ ალლაჰი მას უშუამავლოდ ეტყვის: „ჩემი შუამავალი არ მოვიდა და თქვენ ჩემი ბრძანებები არ გამცნოთ? მე შენ ქონება მოგეცი, ძალიან ბევრი სიკეთე გიწყალობე, შენ შენთვის რა მოიტანე?“*

66. იბნ მაჯე, იქამე 78.





*ამიტომ გამოფხიზლდით! ვინც შეძლებს, ნახევარი ხურმითაც კი ცეცხლისგან დაიცვას საკუთარი თავი, ვინც ამ ნახევარ ხურმასაც ვერ იპოვის, ტკბილი სიტყვით სიკეთის კეთება ეცადოს! რადგანაც ერთ სიკეთეს ათიდან შვიდასამდე მადლი აქვს.*

*ალლაჰის სალამი, წყალობა და ბარაქა იყოს თქვენზედ!"*[67]

2. ქადაგება:

*„ალლაჰს მადლობას ვწირავ და მისგან დახმარებას ველი. საკუთარი თავის შარისა და ჩვენი მოქმედების სიბოროტისაგან ალლაჰს ვეფარებით. ალლაჰის ჭეშმარიტების გზას ნურავინ გადაუხვევს. ვინც გადაუხვევს, სწორ გზაზე ვერავინ დააყენებს!*

*მოწმე ვარ, რომ არ არსებობს ღმერთი გარდა ალლაჰისა. ის ერთია, მოზიარე არ ჰყავს. ყველაზე ლამაზი სიტყვები ალლაჰის წიგნშია. ალლაჰი მას, ვინც გულს ყურანის სიტყვებით გზაზე დააყენებს, ვინც ყურანის სიტყვებს ყველა სიტყვას ამჯობინებს, იხსნის.*

*ალლაჰის წიგნი ჭეშმარიტებაა, ხოლო მისი სიტყვები ყველაზე ლამაზი და ყველაზე მჭევრმეტყველურია.*

*გიყვარდეს ის, ვინც ალლაჰს უყვარს! ალლაჰის სიტყვა და მასზე მადლიერების გამოხატვა არ მოგწყინდეთ. ალლაჰის სიტყვებისგან გული არ შევიწროვდება, რადგანაც ალლაჰის სიტყვა ყველგან გამორჩეულია და ყველაზე მაღლა დგას. კეთილმოქმედი, მონა-მსახურებს შორის არჩეული შუამავლების შესახებ ნოველები ყვე-*

67. იბნ ჰიშამი, I, 118-119, ბეიჰაქი, დელაილი, II, 524.

***ლაზე ლამაზი და საოცარი მოთხრობებია,[68] ჰალალი და ჰარამი აშკარაა.***

***თქვენ მხოლოდ ალლაჰს ემსახურეთ და მას მოზიარედ ნურაფერს გაუხდით! სამართალი დაიცავით! თქვენს მიერ გაკეთებული კარგი საქმეები ენით გაამაგრეთ! ალლაჰის სიტყვით ერთმანეთი გიყვარდეთ! აუცილებლად იცოდეთ, რომ დიადი ალლაჰი მოლაპარაკების დამრღვევს ტანჯვას მოუვლენს.***

***თქვენზედ იყოს ალლაჰის სალამი!***"[69]

ეს მიმართვები, ისლამის, რწმენის, ღვთისმსახურების მორალის, საქმის წარმოების მსგავსი თემებით რწმენის უნივერსალური არსის გამოვლენაა.

ჯუმა ნამაზის ჰიჯრის დროს ფარძად დაწესება, მუსლიმების საზოგადოებად ჩამოყალიბებისთვის მნიშვნელოვანი და აუცილებელი მინიშნებაა.

## მედინაში სასიხარულო მოლოდინი

მაშინ, როცა ალლაჰის შუამავალი ყუბადან მედინაში მიდოდა, თავის დედის ძმებს — ნეჯარის შთამომავლებს ამბავი შეუთვალა. ისინი შეიარაღდნენ და მოვიდოდნენ. წმინდა მუჰამმედ შუამავალმი მიესალმა და უთხრა:

„თქვენი უსაფრთხოების უზრუნველსაყოფად შეგიძლიათ აქლემებზე დასხდეთ".

68. ყურანის ერთ მესამედზე მეტი შუამავლების შესახებ ნოველებს უჭირავს. ნოველების საოცრების გამო იხ. ოსმან ნური თოფბაში, ნებილერ სილსილესი ტ.I გვ. 11. საზ. სტამ რედ 2004.
69. ბეიჰაქი, დელაილეს 11, 524-525.





ჯუმა ნამაზის ლოცვის შემდეგ ალლაჰის შუამავალი თავის აქლემზე, ქასვაზე, შეჯდა და წმინდა აბუ ბაქრის, საპატიო მოქალაქეებისა და სხვა მუსლიმების თანხლებით მედინაში შევიდა.

ყუბელები, რომლებიც მიხვდნენ, რომ მოაკლდებოდათ პატივი წმინდა მუჰამმედ შუამავლის სტუმრობისა, მასთან განშორების წუხილით კითხულობდნენ:

„ალლაჰის შუამავალო! აქედან იმიტომ მიდიხართ, რომ ჩვენ მოგწყინდით, თუ ჩვენს სახლზე უფრო კეთილი სახლი იპოვეთ?

წმინდა შუამავალმა ﷺ მათ უპასუხა:

„მე მედინაში წასვლა მებრძანა!“ და ამით ამცნო, რომ მათგან კმაყოფილი იყო.[70]

ყველა მედინელ მორწმუნეს ალლაჰის შუამავლის სტუმრობის სურვილი ჰქონდა. ყველას უნდოდა ის სახლში წაეყვანა და გამასპინძლებოდა. ამ საკითხში ერთმანეთს ეკამათებოდნენ. ამის გამო წმინდა შუამავალმა ﷺ აქლემი, ყასვა, იგულისხმა და ასე თქვა:

„ცხოველი თავისუფლად გაუშვით, გზიდან არ გადაიყვანოთ, ის რწმუნებულია (სადაც ჩაიმუხლებს, თვითონ ემცნოს)!“ [71]

ამგვარად, ალლაჰის შუამავალმა ისე, რომ გული არავის სტკენოდა, საქმე მოაგვარა, ვისთან მივიდოდა სტუმრად.

აქლემმა ერთი ორჯერ ჩამუხლვისა და ადგომის შემდეგ ჰალიდ ბინ ზეიდის ანუ აბუ ეიუბ ანსარის სახლის

70. დიარბექირი 1, 339.
71. იბნ ჰიშამი, II, 112, 113.





წინ ჩაიმუხლა. ბედნიერი პატრონის აბუ ეიუბის გული ენით აუწერელმა სიხარულმა მოიცვა. ალლაჰის შუამავალს მიეგება კარებში და უთხრა:

„მობრძანდით ალლაჰის შუამავალო! ჩემს სახლს პატივი მიაგეთ!“ — სახლში მიიწვია.

ალლაჰის შუამავალი როცა აბუ ეიუბის სახლისკენ მიდიოდა, ნეჯაშის შთამომავალთაგან პატარა გოგოები ჩანაწერებით მის წინ გამოვიდნენ და შემდეგ ლექსებს კითხულობდნენ.

نَحْنُ جوَارٍ مِنْ بَنِي النَّجَّارِ يَا حَبَّذَا مُحَمَّدٌ مِنْ جَارِ

„ნეჯაშის შთამომავალთაგან ქალიშვილები ვართ ჩვენ! რა დიდი პატივი, რა დიდი ბედნიერებაა, რომ ჩვენ წმინდა მუჰამმედის ნათესავები, მისი მეზობლები ვართ!“

წმინდა შუამავალი ეკითხებოდა:

—აბა მითხარით, გიყვარვარ?

—დიახ, ალლაჰის შუამავალო, ძალიან გვიყვარხართ!

მათი სიხარულით კმაყოფილმა წმინდა შუამავალმა მიუგო:

—ალლაჰმა იცის რომ, ღმერთმანი, მეც მიყვარხართ! ღმერთმანი მეც მიყვარხართ! ღმერთმანი მეც თქვენ მიყვარხართ![72]

ბერა იბნ აზიზი ბრძანებდა:

„არსად მინახავს იმაზე დიდი სიხარული, როგორც მედინელებს ალლაჰის შუამავლის მოსვლა უხაროდათ.

72. იბნ მაჯე, ნიქაჰი, 21, დიარბექირი, 1, 341.





ყველა მედინელი — დიდი და პატარა, ქალი თუ კაცი, გზებზე გამოფენილიყო, სახლების სახურავებზე გამოსულიყვნენ და სიხარულით გაიძახოდნენ: „ალლაჰის შუამავალი მოვიდა! მუჰამმედი, ალლაჰის შუამავალი მუჰამმედი, ალლაჰის შუამავალი!“

ენეს იბნ მალიქი ამბობს:

„როცა ალლაჰის შუამავალი მედინაში მივიდა, მე არ მინახავს, იმ დღეზე უფრო ლამაზი, უფრო საუცხოო, უფრო ნათელი დღე. მისი მისვლით მთელი მედინა ნათელით შეიმოსა.“ [73]

მედინელმა მუსლიმებმა იმის გამო, რომ ალლაჰის შუამავლის ﷺ მედინაში მისვლის ბედნიერება ხვდათ წილად, მადლიერების ნიშნად, აქლემი ყურბნად დაკლეს.

ჰიჯრით, შუამავლობის მექის პერიოდი დასრულდა და მედინის პერიოდი დაიწყო.

73. აჰმედი**III**, 122, თირმიზი, მენაქიბი, 1/3618.

# სარჩევი

## წინასიტყვაობა / 7



## წმინდა მუჰამმედ შუამავლის ﷺ დაბადება და ბავშვობა / 59







## წმინდა შუამავლის ახალგაზრდობა / 101







## შუამავლობის მისიის მექას პერიოდი / 159



## შუამავლობის მისიის მეოთხე წელი / 243

## შუამავლობის მისიის მეხუთე წელი / 347



## შუამავლობის მისიის მეექვსე წელი / 357



## შუამავლობის მეშვიდე-მეცხრე წლები
## ბოიკოტის პერიოდი / 379



## შუამავლობის მისიის მეათე წელი / 389

## შუამავლობის მისიის მეთერთმეტე წელი / 421



## შუამავლობის მისიის მეთორმეტე-მეცამმეტე წლეები / 449







